მზია ანდრონიკაშვილი

# ნარკვევები ირანულ-ქართული ენობრივი ურთიერთობიდან

I

თბილისი

[illegible]

М. К. АНДРОНИКАШВИЛИ

Mzia Andronikashvili

# Очерки по ирано-грузинским языковым взаимоотношениям

I

# Studies in Iranian-Georgian Linguistic Contacts

ИЗДАТЕЛЬСТВО ТБИЛИССКОГО УНИВЕРСИТЕТА
TBILISI UNIVERSITY PRESS

ТБИЛИСИ 1966 TBILISI

მზია ანდრონიკაშვილი

# ნარკვევები ირანულ-ქართული ენობრივი ურთიერთობიდან

I

თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა

თბილისი — 1966

4Г+4И
499.962.1+491.5
ა 648

ამ წიგნში გამოვლენილი და შესწავლილია ირანული წარმომავლობის ლექსიკური ელემენტები, შეთვისებული ქართულ ენაში ქართველი ხალხის მრავალსაუკუნოვანი ისტორიული ურთიერთობის შედეგად ირანული მოდგმის სხვადასხვა ტომების წარმომადგენლებთან. შრომის მიზანია ამოსავალ ირანულ ფორმებთან შეპირისპირების საფუძველზე დაადგინოს აღნიშნული ელემენტების შემოსვლის გზები და დრო. ამ ნაშრომში განხილულია ძირითადად ძველი ქართული ლიტერატურის ძეგლებში დადასტურებული ირანული წარმომავლობის სიტყვები და პირის საკუთარი სახელები. მოცემულია მათი ეტიმოლოგია და ქართულ-ირანული ბგერითი შესატყვისობის დადგენის ცდა განხილული მასალის საფუძველზე. მთელი მასალა განლაგებულია ირანულ ენათა ისტორიულ-დიალექტოლოგიური კლასიფიკაციის მიხედვით: ძველი ირანული სიტყვები, ე. წ. სკვითურ-ალანურ-ოსური დიალექტური წრის სიტყვები, საშუალ-ირანულ ეპოქაში შეთვისებული სიტყვები (პართული და საშუალო სპარსული). ცალკეა გამოყოფილი ირანული წარმომავლობის პირის სახელები.

წიგნი განკუთვნილია მეცნიერ-მუშაკთა და ფილოლოგიური, ისტორიული, აღმოსავლეთმცოდნეობის ფაკულტეტების სტუდენტთათვის.

---

## შ ე ს ა ვ ა ლ ი

სიტყვათა სესხება, როგორც ენის ლექსიკური შემადგენლობის შევსებისა და გამდიდრების ერთ-ერთი ძირითადი წყარო, ენის განვითარების მნიშვნელოვან ფაქტორს წარმოადგენს. უცხოური ენებიდან შეთვისებული ელემენტების გამოვლინება ყოველი ენის ისტორიული შესწავლის მნიშვნელოვანი და აუცილებელი ეტაპია. ნასესხები მასალის გამოყოფას და გათვალისწინებას უდიდესი მნიშვნელობა ენიჭება, აგრეთვე, მონათესავე ენათა შედარებითი კვლევის პროცესში, განსაკუთრებით კი მონათესავე ენათა შორის კანონზომიერი ფონეტიკური შესატყვისობის დადგენისას; აღნიშნული შესატყვისობის შეუსაბამო დარღვევანი, ხშირად, შედეგია სესხების შესაძლებლობის გაუთვალისწინებლობისა.

ნასესხები მასალის გამიჯნვა მკვიდრისაგან ხშირად მრავალ სირთულესთან არის დაკავშირებული, განსაკუთრებით უძველესი ნასესხობებისა, სადაც შეთვისებული სიტყვების მსესხებელ ენასთან შეგუების პროცესი ძალიან შორს არის წასული. მაგრამ შეუძლებელი ეს არ არის: მსესხებელი და გამსესხებელი ენის ისტორიისა და გრამატიკული სტრუქტურის საფუძვლიანი ცოდნა, უმეტეს შემთხვევაში, საშუალებას იძლევა გამოვნახოთ კრიტერიუმი ნასესხები მასალის გამოსავლინებლად. ეს არის, უპირველეს ყოვლისა, სიტყვის ე. წ. „შინა ფორმის", გავრცელების არისა და ნაწარმოებ ფორმათა შეპირისპირება ორივე ენაში, რა თქმა უნდა, იმ ისტორიულ-კულტურული ურთიერთობის გათვალისწინებასთან ერთად, რომელიც ამ ენებზე მოლაპარაკე ხალხთა შორის ყოფილა.

ფრიად საინტერესო მასალას იძლევა ამ თვალსაზრისით ქართული ენა, რომელსაც საუკუნეთა განმავლობაში მჭიდრო პოლიტიკური და კულტურული ურთიერთობა ჰქონდა ირანულ ენებთან, რომლებიც წარმოადგენენ ერთ-ერთ ყველაზე უფრო დიფერენცირებულ მონათესავე ენათა ჯგუფს როგორც ქრონოლოგიური, ისე დია-

ლექტოლოგიური თვალსაზრისით, მაგრამ რომელთა შორის ფონეტიკური შესატყვისობანი საკმარისი სიზუსტით არის დადგენილი. აღნიშნულ ფონეტიკურ შესატყვისობათა გათვალისწინება საშუალებას გვაძლევს ქართული ენის ლექსიკაში გამოვავლინოთ ირანულიდან შეთვისებული ისეთი სიტყვები, რომლებიც რამდენჯერმე არიან ნასესხები სხვადასხვა ეპოქაში ან თავისი ფონეტიკური სახის მიხედვით წარმოადგენენ ირანულ ენათა განსხვავებულ დიალექტურ წრეებს.

ქართული და ირანული ენების ლექსიკური ურთიერთობის კვლევას გარკვეული ზოგად-ენათმეცნიერული ინტერესიც ახლავს სესხების პრობლემის თვალსაზრისით, რამდენადაც ქართული და ირანული ენები წარმოადგენენ ისეთ სხვადასხვა სისტემის ენებს, რომელთაც საუკუნეთა განმავლობაში მჭიდრო ურთიერთობა ჰქონდათ ერთმანეთთან. ამავე დროს, ეს ენები დადასტურებულია უძველესი წერილობითი ძეგლებით, რაც საშუალებას იძლევა ვიკვლიოთ ნასესხები სიტყვების ისტორია წერილობით ძეგლებში დამოწმებული მასალის საფუძველზე.

ირანულიდან შეთვისებული სიტყვები ქართულში სხვადასხვა დროისა და სხვადასხვა ხასიათისა არიან და მომდინარეობენ სხვადასხვა დიალექტური წრიდან. აქ შეიძლება შევხვდეთ სესხების ყველა სახეს, იქნება ეს ცოცხალი ენობრივი ურთიერთობის შედეგად შეთვისებული სიტყვები თუ ხელოვნური, წიგნური გზით შემოსული სიტყვები, ირანული გზით მომდინარე ე. წ. ინტერნაციონალური სიტყვები თუ ირანული წარმოშობის სიტყვები, შემოსული სხვა ენათა მეშვეობით (სომხურის, ბერძნულის, თურქულისა და სხვა), ე. წ. შებრუნებული ნასესხობანი და სხვა. მათი შესწავლა, ჩვენ ვფიქრობთ, საინტერესო მასალას მოგვცემს ქართული ისტორიულ-ეტიმოლოგიური ლექსიკონისათვის და მნიშვნელოვან სამსახურს გაუწევს, აგრეთვე, ქართველური და კავკასიური ენების შედარებითი შესწავლის საქმესაც, რამდენადაც, როგორც ცნობილია, ქართული ენა მათ შორის ერთადერთი ენაა, რომელსაც მრავალსაუკუნოვანი ლიტერატურული ტრადიცია აქვს.

ირანული წარმოშობის ლექსიკური ელემენტების შესწავლა ქართულში გვარწმუნებს აგრეთვე, რომ მათ გათვალისწინებას გარკვეული მნიშვნელობა ენიჭება თვით ირანული ენების ისტორიის შესწავლის საქმეში. ქართულ ენაში ირანული სიტყვები დამოწმებულია ამ ენათა განვითარების ყველა საფეხურზე (ძველი, საშუალო და ახალი), დამოწმებულია უმეტეს შემთხვევაში კარგად შენახული ფონეტიკური სახით. მაგალითად, ქართული ფორმები ირანულიდან მომდინარე სიტყვებისა, ასეთსავე სიტყვებთან შედარე-

პით სომხურში, ზოგჯერ მეტ არქაულობას ამჟღავნებენ, ზოგჯერ უფრო ახალი ფორმით არიან წარმოდგენილი, როგორც წესი კი (განსაკუთრებით ხმოვნების სფეროში) უფრო ახლოს არიან ირანულ ორიგინალებთან. ქართულს თავისი მდიდარი თანხმოვანთა სისტემით, ისე როგორც სომხურს, საშუალება აქვს საკმაოდ ზუსტად გადმოსცეს ირანული თანხმოვნები და დიალექტური დაპირისპირებანი, დამყარებული სისინა და შიშინა თანხმოვანთა განსხვავებაზე. ამ მხრივ ქართულ ენას უპირატესობა აქვს ბერძნულთან და არამეულთან შედარებით, რადგან, როგორც ცნობილია, ბერძნულს არ გააჩნია ირანული š, ž, č, ǰ-ს შესაბამისი ბგერები, ხოლო არამეული დამწერლობა ერთი ნიშნით გადმოსცემს ირანულ z, ž, č, ǰ ბგერებს.

ზემოაღნიშნულის გამო, ქართულ ენას, რომლის ლიტერატურული ძეგლები უკვე V საუკუნიდან გვაქვს ახალი წელთაღრიცხვით, არ შეიძლება ანგარიში არ გაეწიოს, მაგალითად, სპარსული ენის ისტორიის შესწავლისა და განსაკუთრებით საშუალო სპარსული წარმოთქმის დადგენის საქმეში, რისთვისაც ერთ-ერთ ძირითად წყაროს შეადგენს უცხოურ ენებში სპარსულიდან შესული ლექსიკა. მონაცემები ქართული ენისა, უძველეს ლიტერატურულ ძეგლებში დამოწმებული ირანული ლექსიკური ელემენტების სახით, ძეგლებში, რომლებიც ზოგჯერ ირანული მოდგმის ხალხებსა და ქართველებს შორის არსებული ისტორიული ურთიერთობის ამსახველი საუკეთესო წყაროებიც არიან, უეჭველია, მნიშვნელოვან ადგილს დაიჭერს იმ დამხმარე წყაროებს შორის, რომლებიც ირანისტიკას ესაჭიროება, მეტადრე ზოგიერთი ისეთი ირანული ენების მიმართ, რომელთაც ხანგრძლივი მწერლობის ისტორია არა აქვთ ან მხოლოდ ფრაგმენტული მონაცემები მოეპოვებათ, შესრულებული იდეოგრაფიული დამწერლობით.

წინამდებარე შრომა წარმოადგენს მრავალი წლის მუშაობის შედეგს. მისი მიზანია გამოავლინოს ქართულ ენაში არსებული ირანული ელემენტები მისი განვითარების მთელ გზაზე და შეძლებისდაგვარად განსაზღვროს მათი შემოსვლის გზები. ძველ ქართულ ლიტერატურულ ძეგლებში დამოწმებული სიტყვები (V—XV, XVI სს.), რომლებსაც ძირითადად იყენებს, როგორც მასალას, ეს შრომა, რა თქმა უნდა, არ არის საკმარისი ამ საკითხის საბოლოოდ გადასაწყვეტად; ირანული წარმომავლობის ლექსიკა დაწვრილებით უნდა იქნეს შესწავლილი თანამედროვე სალიტერატურო ენაში, ქართული ენის დიალექტებში და აგრეთვე სხვა ქართ-

ველურსა და კავკასიურ ენებში; ამ უკანასკნელთა სისტემატური შესწავლა მომავლის საქმეა. შრომაში შეძლებისდაგვარად გამოყენებულია ჩვენთვის ხელმისაწვდომი მასალა დიალექტური თუ მონათესავე ქართველური ენებისა ძველი ქართულის მონაცემებთან შეპირისპირების მიზნით. ჩვენი კვლევის შედეგად გამოირკვა, რომ ქართულში შემონახულ ირანულ ელემენტებს შორის შეიძლება შევხვდეთ სიტყვებს, რომლებიც განეკუთვნებიან ძველ, საშუალო და ახალ ირანულ ეპოქებს, რომლებიც ატარებენ კვალს სხვადასხვა დიალექტური წრეებისა. მეტწილად ესენია ჩრდილო-ირანული (სკვითურ-ალანურ-ოსური), ჩრდილო-დასავლური (ე. წ. პართული) და სამხრეთ-დასავლური (სასანური, ფალაური და ახ. სპარსული), რომ არაფერი ვთქვათ ე. წ. სპარსულ-არაბულ ლექსიკაზე, რომელიც X—XI საუკუნიდან დიდი რაოდენობით გვხვდება ქართულში, ისე როგორც ბევრ თანამედროვე აღმოსავლურსა და კავკასიურ ენაში.

ირანულ-ქართული ლექსიკური ურთიერთობის საკითხს არა ერთი მკვლევარი შეხებია თავის შრომებში. მათ შორის არიან ცნობილი აღმოსავლეთმცოდნეები და ირანისტები: ფ. იუსტი, ჰ. ჰიუბშმანი, კ. ზალემანი, ა. მეჲე, ე. ბენვენისტი, ჰ. ბეილი, იუსტ. აბულაძე, გ. ახვლედიანი, ვ. აბაევი, გ. წერეთელი, მ. ხუბუა, დ. კობიძე, ვ. ფუთურიძე; არმენისტები — ჰ. აჭარიანი, ლ. მელიქსეთ-ბეგი, ილ. აბულაძე; ქართველოლოგები — ნ. მარი, ი. ჯავახიშვილი, ა. შანიძე და სხვ. უნდა აღინიშნოს, რომ მონოგრაფიულად ეს საკითხი არავის შეუსწავლია; ამით შეიძლება აიხსნას ზოგიერთი უზუსტობა და აზრთა სხვაობა, რაც გვხვდება მათ შრომებში როგორც ცალკეული ირანული სიტყვების ახსნისას, ისე ირანული სიტყვების ქართულში შემოსვლის გზების გარკვევისას.

ირანული ელემენტების გამოვლინების მიზნით ჩვენ შევისწავლეთ დიდი მასალა ძველი ქართული ლიტერატურის ძირითადი ძეგლების სახით V საუკუნიდან XV—XVI საუკუნემდე. უნდა აღინიშნოს, რომ ამ ელემენტების ყველაზე ძველი ნაწილი არ შეიძლება განხილულ იქნეს როგორც უბრალო ნასესხობანი, ისინი ქართული ენის ორგანულ ნაწილს შეადგენენ, ისინი შედიან მისი ლექსიკის ძირითად ბირთვში. ბევრ მათგანს შესატყვისებიც აქვს მონათესავე ქართველურსა და კავკასიურ ენებში, რაც მხოლოდ იმაზე მიუთითებს, რომ ისინი შეთვისებულნი უნდა იყვნენ ჯერ კიდევ საერთო ქართველური ენის მიერ მის დიფერენციაციამდე. ამ ელემენტთა გამოვლენა შესაძლებელი გახდა მხოლოდ უკანასკნელ ხანებში, შედარებითი ქართველოლოგიის განვითარების შემ-

ლუგომ, ქართული სიტყვის სტრუქტურული ანალიზისა და ფონეტიკური სტრუქტურის შესწავლის შედეგად ა. შანიძის, ა. ჩიქობავას, ვ. თოფურიას, გ. ახვლედიანის, ს. ჟღენტის, თ. გამყრელიძის, გ. მაჭავარიანის, ჰ. ფოგტის, გ. დეეტერსის, კ. შმიდტის, გ. კლიმოვის და სხვათა შრომებში.

ამ უძველესი ელემენტების გამოვლინებას, მეორე მხრივ, ხელი შეუწყო ირანისტიკის სწრაფმა განვითარებამაც, განსაკუთრებით საშ. ირანული ენებისა და ე. წ. სკვითურ-სარმატული დიალექტური წრის ირანული ენების შესწავლის სფეროში, რომელიც თანამედროვე ირანისტთა კვლევის ერთ-ერთი ძირითადი და აქტუალური საკითხია. ამ მხრივ აღსანიშნავია ე. ბენვენისტის, ვ. ჰენინგის, ჰ. ბეილის, ვ. აბაევის, გ. ახვლედიანის, ი. გერშევიჩის, ო. კლიმას, ლ. ზგუსტას, იონ ჰარმატას და სხვათა შრომები. ზოგიერთ მათგანში (განსაკუთრებით ბენვენისტისა და ბეილის შრომებში) ოსურისა და სომხურის გვერდით გამოყენებულია ქართულში შემონახული ირანული წარმოშობის სიტყვებიც, თუმცა მათი ინტერპრეტაციით ქართულში არსებული თითქმის ყველა საშუალო ირანული სიტყვა ძირითადად სომხურიდან მომდინარედ ითვლება, ისე როგორც მანამდე ეს ჰიუბშმანისა და მეიეს შრომებში იყო მოცემული.

დიდი ხანია რაც შენიშნულია და მკვლევართა ინტერესს იმსახურებს ქართულში არსებული წყება ინდოევროპული სიტყვებისა, რომლებიც თითქოს არ შეიძლება განვიხილოთ, როგორც შეთვისებული იმ ცნობილი ინდოევროპული ენებიდან, რომლებზედაც მოლაპარაკე ხალხებს ქართველებთან ისტორიულად ცნობილი ურთიერთობა ჰქონიათ (მაგ. ირანულიდან, ბერძნულიდან, ლათინურიდან, სომხურიდან და სხვა).

უკანასკნელ ხანებში ეს საკითხი ყურადღების ცენტრშია ჩვენშიაც (გ. მელიქიშვილი, გ. კლიმოვი, გ. წერეთელი, თ. გამყრელიძე და გ. მაჭავარიანი) და საზღვარგარეთაც, სადაც ქართული ენისადმი განსაკუთრებული ინტერესი უმთავრესად გამოწვეულია ქართული და კავკასიური ენების დაკავშირების შესაძლებლობით, ერთი მხრივ, ბასკურთან და ხმელთაშუა ზღვის აუზის უძველეს ენებთან, ხოლო, მეორე მხრივ, თრაკიულთან, ხეთურ-ლუვიური ჯგუფის ენებთან და სუმერულთან (რ. ლაფონის, კ. ბოუდას, გ. დეეტერსის, ჰ. ფოგტის, ლ. აიხბერგის და სხვათა შრომები, იხ. ლიტერატურის ნუსხა). დიდ ინტერესს შეიცავს აგრეთვე უკანასკნელ ხანებში დადგენილი ტიპოლოგიური მსგავსება ქართველური და ინდოევროპული ენების სტრუქტურათა შორის. მაგრამ როგორც ლექსიკური შეხვედრების, ისე ტიპოლოგიური მსგავსების

ახსნა მრავალ სირთულესთან არის დაკავშირებული. ერთ-ერთი სირთულე, ჩვენი ფიქრით, იმაში მდგომარეობს, რომ ქართული ლექსიკის ისტორია სხვადასხვა ინდოევროპულ ენებთან ენობრივი კონტაქტების თვალსაზრისით, ჯერ კიდევ სათანადოდ არ არის შესწავლილი. სხვადასხვა ავტორების მიერ საილუსტრაციოდ მოტანილი მასალის განხილვა გვარწმუნებს, რომ უმრავლესობა „უცნობი" ინდოევროპული ენებიდან შეთვისებულად მიჩნეული ქართული სიტყვებისა შეიძლება ადვილად გამოვიყვანოთ ქართულთან კონტაქტში მყოფი ცნობილი ინდოევროპული ენებიდან (ირანულის, ბერძნულის, ლათინურის, სომხურის სახით). რაც შეეხება სლავურსა და ჩრდილო-ევროპულ ლექსიკურ პარალელებს (მ. ჯანაშვილის, ა. გლეიესა და სხვათა შრომებში) ზოგი მათგანი ქართულში და სხვა კავკასიურ ენებში შეიძლება მოხვედრილიყო სკვითურ-ალანური ენების მეშვეობით. ჩვენ, რა თქმა უნდა, ამით არ უარვყოფთ ქართველურ ენებში უცნობი ინდოევროპული სიტყვების გარკვეული ფენის არსებობის შესაძლებლობას, მაგრამ ამ დებულებას ლინგვისტური დასაბუთება ესაჭიროება. სახელდობრ, თვითეულ ცალკე შემთხვევაში ვერ გამოვრიცხავთ სესხებას ჩვენთვის ცნობილი, ქართველურ ენებთან კონტაქტში მყოფი ენებიდან, სანამ თვითეულ ამ ენასთან ან ენათა ჯგუფთან, ენობრივი კონტაქტების საკითხი მონოგრაფიულად შესწავლილი არ იქნება. ყოველი ცალკე სიტყვა შემოწმებას მოითხოვს ფონეტიკური შეპირისპირების გზით ამოსავლად მიჩნეულ ფორმასთან შესადარებელ ენათა ისტორიული ფონეტიკის, ლექსიკოლოგიისა და დიალექტოლოგიის გამოყენებით, რომ არაფერი ითქვას ტიპოლოგიური დამთხვევების შესახებ ონომატოპოეტური, ექსპრესიული და სიმბოლიკური ლექსიკის სფეროში. გათვალისწინებული უნდა იყოს ის გარემოებაც, რომ ქართველურ ენებთან კონტაქტში მყოფი ისტორიულად ცნობილი ზოგი უძველესი ენა (მაგ. მიდიური, სკვითური და სხვა) ცნობილია მხოლოდ ფრაგმენტული მონაცემებით, ტოპონიმიკური თუ პირის სახელებით. უნდა ვივარაუდოთ, რომ მათთან ენობრივ კონტაქტში მყოფმა ქართველურმა ენებმა შემოგვინახა მათი დაკარგული (ან დღეისთვის უცნობი) ლექსიკის ნაწილი.

---

თავი I

# ძველი ირანული ლექსიკური ელემენტები ქართულში

ისტორიული ცნობები საშუალებას იძლევა ვიგულისხმოთ ქართველი ტომების ენობრივი ურთიერთობა ე. წ. ძველ ირანულ დიალექტებზე მოლაპარაკე ტომებთან. სახელწოდებაში „ძველი ირანული“ იგულისხმება, — გარდა წერილობითი ძეგლებით დადასტურებული ძველი სპარსულისა და ავესტურისა, — სკვითური, მიდიური, უძველესი საფეხური პართულისა, პაშტოსი და სხვათა, რომლებიც მხოლოდ საშუალო და ახალი ირანული ფორმებით არიან წარმოდგენილი. მეტ-ნაკლები სისრულით ლექსიკური შეხვედრები ქართულისა საგულვებელია ყველა ძირითად ძველ ირანულ ენობრივ იდიომთან. ისტორიულ-არქეოლოგიურ მონაცემებთან ერთად ამაში გვარწმუნებს ქართულში დადასტურებული ზოგიერთი უძველესი ირანული ლექსიკური და ონომასტიკური ელემენტის ფორმა, რომელიც ამა თუ იმ ძველი ირანული დიალექტის კვალს ატარებს. უპირველეს ყოვლისა, უნდა აღინიშნოს მიდიური და სკვითური, რამდენადაც მიდიელებსა და სკვითებს უშუალო ტერიტორიული კონტაქტიც ჰქონდათ ქართველ ტომებთან.

## მიდიური ელემენტების შესახებ ქართულში

მიდიელებმა, რომლებიც ირანელ ხალხთაგან პირველნი გამოვიდნენ ისტორიის ასპარეზზე VII საუკუნის ბოლოს ჩვენს ერამდე, პოლიტიკური ჰეგემონია მოიპოვეს საქართველოსა და საერთოდ ამიერკავკასიის მოსაზღვრე ტერიტორიაზე. მიდიის სამეფო ჩამოყალიბდა ირანის ჩრდილო-დასავლეთ ნაწილში, ტერიტორიაზე, რომელიც ამიერკავკასიას სამხრეთ-აღმოსავლეთით ეკვროდა (ძირითადად თანამედროვე ირანის აზერბაიჯანის ტერიტორიაზე). გაძლიერებულმა მიდიელთა სახელმწიფომ ბაბილონელებთან კავშირში VII საუკუნის ბოლოსათვის დაამხო ასირია, ხოლო VI საუკუნის

დასაწყისში ურარტუც (590 წ.). მიდიელებთან ერთად ურარტუს დამხობაში მონაწილეობას იღებდნენ ამიერკავკასიის ტომებიც სკვითებთან ერთად, როგორც ამას ურარტუს გათხრების დროს მოპოვებული სკვითური ისრის წვერები მოწმობს[1]. უეჭველია, ამ დროისათვის ცხოველი პოლიტიკური და ენობრივი ურთიერთობაა საგულვებელი მიდიელებსა და ქართველ ტომებს შორისაც. რომ ქართველები (იბერიელები) მიდიელებთან გარკვეულ კულტურულ ურთიერთობაში იმყოფებოდნენ, ამას მოწმობს თუნდაც სტრაბონის ცნობა იმის შესახებ, რომ იბერიელები მიდიურად იყვნენ გამოწყობილი: იბერიის „ბარში ცხოვრობენ ის იბერები, რომლებიც უფრო მიწათმოქმედებას ეწევიან და მშვიდ ცხოვრებას მისდევენ, შეიარაღებულნი (აღჭურვილნი) სომხურად და მიდიურად, ხოლო მთიანი ნაწილები უპირავს უმეტესად მეომარ (მოსახლეობას), რომელიც თავისი ცხოვრების წესით სკვითებსა და სარმატებს ემსგავსება, რომელთაც ემეზობლება და ენათესავება კიდეც...“ (სტრაბონი, XI, 3,3).

სამწუხაროდ, მიდიელთა ენა არავითარი წერილობითი ძეგლებით არ არის დამოწმებული, მის შესახებ წარმოდგენას გვაძლევს მხოლოდ ბერძნული და ასურული წყაროების მიერ მიდიურად წოდებული საკუთარი სახელები. ჰეროდოტეს მიერ შემონახული მიდიური სატომო სახელები და რამდენიმე სიტყვა, ისე როგორც ასურელ მეფეთა წარწერებში დაცული საკუთარი სახელები (კერძოდ, სარგონის წარწერაში 721 — 705 წწ. ძვ. წ.), გარკვევით იმაზე მოწმობენ, რომ მიდიელები ირანულ დიალექტზე ლაპარაკობდნენ. შდრ. ტომობრივი სახელი Aryazantu ‘არიული მოდგმისა’, spaka ‘ძაღლი’ (ავ. span, ძვ. სპ. saka) და სხვა. ძველი სპარსულისა და ავესტურის მონაცემებთან ამ მწირი ცნობების შეპირისპირებით, მეცნიერები ახერხებენ იმის გარკვევას, რომ მიდიური ენა ძალიან მცირედ განსხვავდება ძველი სპარსულისაგან და ეს განსხვავებაც დაიყვანება ზოგიერთ ფონეტიკურ თავისებურებამდე, რომელიც სპარსულს სხვა ირანული ენებისაგან განსხვავებით ახასიათებს (ეს არის მიდ. z, ძვ. ირ. z, ძვ. სპ. d-ს ნაცვლად, მიდ. s, ძვ. ირ. s, ძვ. სპარს. θ-ს შესაბამისად და სხვა). ისეთი სიტყვები, რომელთაც ძველ სპარსულში მოსალოდნელი d-ს ნაცვლად z აქვთ, მიჩ-

[1] Г. Меликишвили, К истории древней Грузии, Тбилиси, 1959; И. М. Дьяконов, История Мидии, М.-Л., 1956; И. Алиев, Мидия —древнейшсе государство на территории Азербайджана (Очерки по истории Азербайджана), Баку, 1956.

ნეულია ნასესხებად მიდიურიდან[1]. ძველმა სპარსულმა აქამენიდე-პის ლურსმული წარწერების სახით შემოგვინახა მიდიურიდან ნასესხები სიტყვები, მათ შორის ადმინისტრაციული, სამხედრო, რელიგიური და სხვა ტერმინები, ეთნიკური, გეოგრაფიული და პირის საკუთარი სახელები. ყველა ამ მასალის შესწავლა მეცნიერებს საშუალებას აძლევს მიიჩნიონ მიდიური ძირითად ძველ ირანულ წარმომადგენლად ე. წ. ჩრდილო-დასავლური დიალექტური ჯგუფისა. მასთან უახლოეს ნათესაურ ურთიერთობაში იმყოფებოდა პართული (საშ. ირანული), რომელსაც ვ. ჰენინგი განსაზღვრავს, როგორც მიდიურის დას (Schwestersprache)[2]. ასეთ პირობებში რაიმე პოზიტიურის თქმა მიდიურიდან ნასესხები სიტყვების შესახებ ძნელია, მაგრამ მათი არსებობა სავსებით მოსალოდნელია და განსაკუთრებით საინტერესო როგორც ქართული ენის, ისე თვით ირანული ენების ისტორიის თვალსაზრისით. ჰ. ჰიუბშმანი ირანულიდან ნასესხებ ზოგიერთ სიტყვას სომხურში მიდიური წარმოშობისად მიიჩნევს გარკვეული ფონეტიკური თავისებურების საფუძველზე[3]. როგორც ქვემოთ დავინახავთ, იგივე შეიძლება ითქვას ზოგიერთი ქართული ნასესხების შესახებაც ირანულიდან, და სომხურის მონაცემები ამ მხრივ შესაძლოა გაფართოვდეს კიდეც. მიდიურიდან შეთვისებულად შეიძლება მივიჩნიოთ, მაგალითად, ქართულში დადასტურებული საკუთარი სახელები — ფ ა რ ნ ა ვ ა ზ და ა რ ტ ა ვ ა ზ, ასევე, რა თქმა უნდა, ზოგიერთი სხვა სახელიც.

ა რ ტ ა ვ ა ზ - ი გვხვდება „ქართლის ცხოვრებაში“. იგი სახელია ორი პიროვნებისა:

1. ა რ ტ ა ვ ა ზ—სომეხთა მეფის არტაშანის ძე.

„მაშინ წელსა მესამესა მოვიდა სუმბატ ბივრიტიანი და ორნი ძენი მეფისანი ა რ ტ ა ვ ა ზ და ტიგრან, ყოვლითა სპითა სომხითისათა“ (ლ. მრ. $49_{10}$).

2. ა რ ტ ა ვ ა ზ—ძე საურმაგ სპასპეტისა, ვახტანგ გორგასალის ძუძუსმტე, კლარჯეთის ერისთავი.

„და ეგოდენსა სიმრავლესა სპათასა იცნობებოდა ჴმა ვახტანგისი, ვითარცა ჴმა ლომისა; და თანა ჰყვებოდეს მას ორნი მჴედარნი: ა რ ტ ა ვ ა ზ ძუძუსმტე, ძე საურმაგ სპასპეტისა, და ბივრიტიან სეფეწული“ (ჯუანშ. $156_{10}$).

---

[1] A. Meillet, E. Benveniste, Grammaire du vieux-perse, Paris, 1931, გვ. 8—9.

[2] W. Henning, Mitteliranisch, Handbuch der Orientalistik, Iranistik, Leiden—Köln, 1958, გვ. 92—93.

[3] H. Hübschmann, Armenische Grammatik, I, Leipzig, 1895, გვ. 1; A. Meillet, Vp, გვ. 9—13.

„და მოუწოდა ა რ ტ ა ვ ა ზ ს , ძუძუსმტესა მისსა, და დაადგინა იგი ერისთავად, და უბრძანა, რათა აგოს ციხე არტანუჯისა“ (ჯუანშ. $177_{20}$).

ძველი ირანული ფორმა აღნიშნული სახელისა არის Artavazdah — დადასტურებული აქამენიდების ლურსმულ წარწერებში, ავ. Ašavazdah[1], ბერძ. Ἀρταουάσδης, ლათ. Artaosdes (მიდიელ მეფეთა სახელი), საშ. ირან. Artavazd, სომხ. *Արտաւազդ*[2]; სახელი გავრცელებულია მიდიის, ატროპატენის, სომხეთის სამეფო დინასტიებში; წარმოშობით მიდიურია. შედგენილია Arta+vazdah სიტყვებისაგან. H. W. Bailey თავის ერთ-ერთ უკანასკნელ შრომაში „Indagatio Indo-Iranica“ ამ სახელს Artavazdah თარგმნის ასე: nourishing the (potency of) truth ‘სიმართლის მზრდელი’ (მკვებავი)[3].

2. ფ ა რ ნ ა ვ ა ზ - ი გვხვდება პირველად „მოქცევაჲ ქართლისაჲ“-ის ძეგლში. იგი არის ერთ-ერთი პირველი ქართველი მეფის, ფარნავაზიანთა დინასტიის დამაარსებლის, სახელი.

„და ესე იყო პირველი მეფჱ მცხეთას შინა: აზოჲ ძჱ არან ქართველთა მეფისაჲ: და მოკუდა: და შემდგომად მისა დადგა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ : ამან აღმართა: კერპი დიდი ცხჳსა ზ̃ა და დასდვა სახელი მისი არმაზი: და მოქმნა ზღუდე წყლით კერძო: და ჰრქვან არმაზ“ (მოქც. ქართ. $709_{10}$).

„ქართლის ცხოვრებაში“ ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი (ლეონტი მროველის თხზულებაში) წარმოდგენილია, როგორც ქ ა რ თ ლ ი ს პ ი რ ვ ე ლ ი მ ე ფ ე ქ ა რ თ ლ ო ს ი ს ნ ა თ ე ს ა ვ თ ა გ ა ნ ი, ხოლო სპარსულად მისი სახელი არმაზია, იგი მამით ქართველია, ხოლო დედით ასპანელი სპარსი.

„მას ჟამსა იყო ჭაბუკი ერთი მცხეთას ქალაქსა შინა, რომელსა ერქუა სახელი ფ ა რ ნ ა ვ ა ზ . ესე ფ ა რ ნ ა ვ ა ზ იყო მამულად ქართლელი, ნათესავი უფლოსი, მცხეთოსის ძისა და დედულად სპარსი ასპანელი“ (ლ. მრ. $20_{15}$).

„ამან ფ ა რ ნ ა ვ ა ზ მოზღუდა ქალაქი მცხეთა მტკიცედ, და ყოველნი ქალაქნი და ციხენი ქართლისანი, მოოჴრებულნი ალექსანდრესგან, ამან აღაშენნა“ (ლ. მრ. $25_{6}$).

„და ამანვე ფ ა რ ნ ა ვ ა ზ შექმნა კერპი დიდი სახელსა ზედა თჳსსა: ესე არს არმაზი, რამეთუ ფარნავაზს სპარსულად არმაზ

[1] F. J u s t i, Iranisches Namenbuch, 1963 (Reprografischer Nachdruck der Ausgabe, Marburg, 1895), გვ. 38—39.

[2] H. H ü b s c h m a n n, AG, I, გვ. 32.

[3] Transactions of the Philological Society, 1960; გვ. 66.

ერქუა. ამართა კერპი იგი ა რ მ ა ზ ი თავსა ზედა ქართლისასა, და მიერითგან ეწოდა არმაზი კერპისა მისთჳს“ (ლ. მრ. $25_{10}$).

„ესე ფ ა რ ნ ა ვ ა ზ იყო პირველი მეფე ქართლსა შინა ქართლოსისა ნათესავთაგანი. ამან განავრცო ენა ქართული, და არღარა იზრახებოდა სხუა ენა ქართლსა შინა თჳნიერ ქართულისა. და ამან შექმნა მწიგნობრობა ქართული“ (ლ. მრ. $26_8$).

სახელი ფ ა რ ნ ა ვ ა ზ არ არის დადასტურებული არც აქამენიდების ძველ სპარსულ წარწერებში, არც ავესტაში. გარდა ქართულისა და სომხურისა, იგი გვხვდება პონტოს სამეფოსა და მცირე აზიის სელევკიდების დროინდელ სადინასტიო სახელებს შორის. ცნობილია უმთავრესად ბერძნული, არამეული, ქართული და სომხური ფორმებით. შდრ. ბერძ. Φαρνάβαζος, არამ. prnbzu, სომხ. ***Փարնավազ***. პირველი ელემენტი ამ სახელისა ირ. farnah, რომელიც ძველ სპარსულში მიდიურიდან შეთვისებულად ითვლება, მრავალი ირანული სახელის შემადგენლობაში შედის; მათ შორის აღსანიშნავია სკვითურ-სარმატული სახელები შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროს წარწერებიდან, იგი დადასტურებულია დამოუკიდებელი სახით ოსურშიც. შდრ. ოს. farn (ძველი სპარსულის შემდეგ მიდიურთან ყველაზე ახლო მდგომი ფონეტიკური ფორმით). farna-ს მნიშვნელობა არის ‘ბრწყინვალება, ბედნიერება, დიდება, მეფური დიდება, ზეციური მადლი’ და სხვა. ავესტაში ეს სიტყვა წარმოდგენილია, როგორც xᵛarənah- ‘დიდება, ბრწყინვალება, ბედნიერება’. Hoheit, Majestät[1], საშ. სპ. xᵛarr ‘დიდება, მეფური დიდება’ და farraxᵛ ‘ბრწყინვალება, დიდებული, ბედნიერი, ღირსეული’[2], ახ. სპ. farrah, farr და სხვა. ვ. აბაევის აზრით, ირანული პირის სახელებისათვის ნიშანდობლივი ისეთი სიტყვები, როგორიც არის farna, xšaϑra და arta, ირანელთა მსოფლმხედველობაში გაიაზრებოდნენ როგორც უმაღლესი ზეციური ძალა, მადლი, რომელსაც შეუძლია გამსჭვალოს მთელი ბუნება და ადამიანი, მსგავსად პირველყოფილი ხალხებისათვის დამახასიათებელი ცნებებისა, რომლებიც ცნობილია ო რ ე ნ დ ა ს, მ ა ნ ა ს, ვ ა კ ა ნ ი ს და სხვათა სახელწოდებით[3]. შეადარეთ შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროს ბერძნულ წარწერათა საკუთარი სახელები: Φάρναγος, Φαρνάκης, Φαρνακίων, Φαρναρνος, Φαρνης, Φαρνοξαρθος და სხვა[4].

---

[1] Chr. B a r t h o l o m a e, Altiranisches Wörterbuch, Berlin, 1961, გვ. 1470.

[2] H. N y b e r g, Hilfsbuch des Pehlevi, II, Upsala, 1931, გვ. 69.

[3] B. А б а е в, Осетинский язык и фольклор, I, М.-Л., 1949, გვ. 195.

[4] L. Z g u s t a, Die Personennamen griechischer Städte der nördlichen Schwarzmeerküste, Praha, 1955, გვ. 157 — 161.

სახელი ფ ა რ ნ ა ვ ა ზ რომ სკვითურში იყოს დადასტურებული, შეიძლებოდა გვეფიქრა მის ჩრდილო-ირანულ წარმომავლობაზე ქართულში, მაგრამ ცნობილ მასალაში იგი არსად არ ჩანს.

ფ. იუსტი თავის ირანულ სახელთა ლექსიკონში აღადგენს სავარაუდო ძველ ირანულ ფორმას სახელისა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ, როგორც Φαρνάβαζος და მეორე შემადგენელ ელემენტად მიიჩნევს სიტყვას bāzu 'ხელი', ე. ი. იუსტის მიხედვით, ეს სახელი ნიშნავს 'ბრწყინვალე ხელის მქონეს, ხელბედნიერს', მაგრამ ეს ეტიმოლოგია გამართლებული იქნება მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ გამოვალთ ბერძნული ფორმიდან Φαρνάβαζος. ქართული და სომხური ფორმები კი გვიკარნახებენ, რომ მეორე ელემენტს კომპოზიტისას თავკიდურად აქვს v, და არა β, როგორც ეს ბერძნულში გვაქვს (ცნობილია, რომ ირანული v, მათ შორის სკვითურ საკუთარ სახელებში. ხშირად გადმოცემულია ბერძნული β-თი)[1]; როგორც ჩანს, ქართული და სომხური ფორმები უფრო ახლოს დგანან ამოსავალ მიდიურ ფორმასთან, რომელიც შესაძლებელია, ჩვენი ფიქრით, აღდგენილ იქნეს, როგორც Faruavazdah — ანალოგიური ფორმა ზემოგანხილული Artavazdah-ისა, ქართ. ა რ ტ ა ვ ა ზ, სომხ. *Արտավազդ*. ვ. აბაევი შესაძლებლად თვლის აგრეთვე ფარნავაზის vaz- მივიჩნიოთ მიღებულად ძვ. ირანული სიტყვიდან vačah 'სიტყვა', რომელიც საშ. ირანულში (დასავლურ დიალექტებში) მოგვცემდა ფორმას vaz-; მაშინ მისი მნიშვნელობა იქნებოდა: 'ვისაც ბრწყინვალე, მადლიანი სიტყვა აქვს, მჭევრმეტყველი'.

მიდიური წარმოშობისად შეიძლება ჩავთვალოთ აგრეთვე სიტყვები ბ ა გ ი ნ ი, მ ო გ ვ ი და, როგორც ამაზე ჰ. ჰიუბშმანი მიუთითებს, სომხურთან საერთო სიტყვები: გ ა ნ ძ ი, ს პ ი ლ ე ნ ძ ი და — სომხურისაგან განსხვავებული ქართული ფორმა — მ ა ს პ ი ნ ძ ე ლ ი. განვიხილოთ თითოეული მათგანი:

1. **ბაგინი** — ეს სიტყვა გვხვდება ბიბლიაში, ევსტათე მცხეთელის ცხოვრებაში, „მოქცევა ქართლისაჲ"-ში. საბა მას განმარტავს, როგორც „ტაძარი თაყვანისსაცემელი, სამსხვერპლო, ბომონი (წარმართთა ან ჰურიათა)". განვიხილოთ რამდენიმე კონტექსტი:

„განარისხეს იგი ბ ა გ ი ნ ე ბ ს ა მათსა და კერპებითა მათითა აშურებდეს მათ" (ფს. $77_{58}$).

„და ჰურიათაცა თანა ბ ა გ ი ნ ა დ შევიდი და მათსაცა მას მსახურებასა ვხედევდი" (ე. მცხ. $85_7$).

---

[1] შდრ. L. Z g u s t a, Personennamen..., გვ. 229; **В. А б а е в**, ОЯФ, გვ. 209.

„და დასცეს ხლ̃ იგი კილამოჲ: რომელი დგა კარსა ზედა ბ ა გ ი ნ ი ს ა ს ა: რომელი განაშუენებდა: ადგილსა მას რამეთუ გარდაერთხნეს რტონი მისნი: ყოველსა მას სტოვასა ბ ა გ ი ნ ი ს ა ს ა“ (მოქც. ქართ. $786_{14}$).

ამ სიტყვისათვის ამოსავალია ძვ. ირ. ფორმა* bagaina, რომელიც ნაწარმოებია სიტყვიდან baga ‘ღმერთი’. შდრ. სკრ. bhaga, ავ. baγa, რომელიც გათაში არ გვხვდება და ახალ ავესტაშიც იშვიათია. ძვ. სპარსული baga მიდიურიდან ნასესხებ სიტყვად ითვლება[1]. ფალაურში გვაქვს bag[2] ‘ღმერთი’, მრ. bagān, ფორმა bagin მხოლოდ ქართულსა და სომხურში გვხვდება. შდრ. სომხ. *բագին*[3] Altar, βωμός. ნ. მარი და ჰ. აჭარიანი ქართულ ფორმას სომხურიდან შემოსულად თვლიან; ჩვენ ვფიქრობთ, რომ ორივე ენაში იგი მიდიურიდან შევიდა. არ არის გამორიცხული სომხური მეშვეობაც, თუმცა რაიმე უეჭველი საბუთი ამისათვის არა გვაქვს.

2. **მოგჳ** — „იყო ვინმე დედაკაცი ერთი სპარსი მ ო გ ჳ, რომელსაც განბორებისა სალმობაჲ აქუნდა“ (მარტ. შუშ. $34_{6}$).

„ხოლო იგი ასწავებდა მას, რაჲთამცა დაუტევა მ ო გ ო ბ ა ჲ იგი და იქმნა იგი ქრისტიანე“ (მარტ. შუშ. $34_{7}$).

„და უთხრეს ნეტარსა შუშანიკს, ვითარმედ „შვილნი იგი შენნი მიაქცინა მ ო გ ო ბ ა ს ა“ (მარტ. შუშ. $35_{8}$).

როგორც ამ კონტექსტებიდან ჩანს, მ ო გ ჳ აქ ცეცხლთაყვანისმცემლისა და ცეცხლისმსახურების — მაზდეიზმის — მნიშვნელობით არის ნახმარი, ისე როგორც ევსტათე მცხეთელის მარტვილობაში:

„მამაჲ ჩემი მ ო გ ჳ იყო და მეცა მოგუებასა მასწავებდა და მე მოგუებაჲ არა თავს-ვიდევ...“ ($162_{31}$).

ამ სიტყვის უფრო ძველი და ამოსავალი მნიშვნელობა აგრეთვე დადასტურებულია უძველეს ქართულ წერილობით ძეგლებში:

„აჰა მ ო გ უ ნ ი აღმოსავლით მოვიდეს“ (მათე, $2_{1}$).

„და მ ო გ უ ნ ი მოგუეთას მოგობდეს: ცეცხლისა მსახურებასა ზ̃ა“ (მოქც. ქართ. $721_{14}$).

„და მოვიდეს მ ო გ უ ნ ი ძღუნისა შეწირვად, და მათ მ ო გ უ თ ა შესლვასა იერუსალემს მოვიდა ამბავი მცხეთას...“ (ლ. მრ. $25_{27}$).

მ ო გ ჳ ‘ქურუმი’, საბას განმარტებით „ვარსკვლავთმრიცხველი“. შდრ. ძვ. სპ. maguš[4] (მიდიურიდან ნასესხებად ითვლება)

---

[1] A. M e i l l e t, Vp, გვ. 12, 149.

[2] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 29.

[3] H. H ü b s c h m a n n, AG, I, გვ. 114.

[4] A. M e i l l e t, Vp, გვ. 165.

'ქურუმი, მოგვი', ავ. moγu, maγu[1], ფალ. maγūk, mōγ-mart[2], ახ. სპ. moγ مغ 'ცეცხლთაყვანისმცემელი', თალმუდ. אמגושא 'მოგვი, ქურუმი', სომხ. մոգ, մոգութիւն[3] 'მოგვობა, ზოროასტრელთა რელიგია, მაგია, გრძნეულება', ბერძ. Μάγος 'ქურუმი, ჯადოქარი, სპარსელი ბრძენი, მოგვი' (ჰეროდოტე), ებრ. מָג 'მოგვი'.

3. **განძი** — 'საუნჯე, საფასე'.

„და შევიდა ქუაბსა მას და იხილა მუნ შინა განძი მიუწვდომელი"... (ლ. მრ. $15_{18}$).

შდრ. ფალ. ganǰ 'საუნჯე, საგანძური', ახ. სპ. ganǰ — گنج 'განძი, საუნჯე', სომხ. գանձ, სკრ. ნასესხ. gañja, ბერძნ. γάζα, არამ. ğinza, gezza, არაბ. kanz. ეს სიტყვა ნიბერგს[4] უცნობი წარმოშობისად მიაჩნია, ხოლო ჰიუბშმანი[5] მას მიდიურად თვლის, მასვე უკავშირებს ქ. განძაკის სახელსაც (განჯა). სომხური ფორმა Գանձակ, თავისი ձ-ს გამო, მას მიაჩნია მიდიურიდან ნასესხებად. ამას უჭერს მხარს ქართული ფორმებიც განძი, განძაკი.

4. **ს-პილენძ-ი** — „...ვიხილე და აჰა დგა კაცი ერთი სპილენძისაჲ..." (მოქც. ქართ. $75_{25}$).

„დაეტევა დამბადებელი და ქვათა, ძელთა და სპილენძსა, რვალსა გაჭედილსა, ღმრთად თაყუანის სცემენ"... (ლ. მრ. $55_{12}$).

სომხური ფორმა, რომელიც ყველაზე ახლოს დგას ქართულთან, պղինձ[6] ჰიუბშმანს, ისე როგორც განძი, მიდიურად მიაჩნია. შდრ. ახ. სპ. برنج[7] 'სპილენძი', აგრეთვე پرنگ 'სპილენძი', ქურთ. pirinǰok, არაბ. برنز, სირ. parnog 'სპილენძი', თალმუდ. פליזא და სხვა.

5. **მასპინძელი** — „სახლისა და ლხინის უფალი" (საბა). ძველი ძეგლებიდან გვხვდება „აბოს წამებაში":

„...ყურნი გულისა და გონებისა თქუენისანი განჭმარტენით სმენად და მასპინძელ ექმნენით სიტყუათა ამათ ჩემთა" ($57_{14}$).

---

1 AirWb, გვ. 1111.
2 H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 152.
3 H. Hübschmann, AG, I, გვ. 195.
4 H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 38.
5 H. Hübschmann, Persische Studien, Strassburg, 1895.
6 Աճառյան, Արմ. բառ., VI, გვ. 1076.
7 S. Haim, New Persian-English Dictionary, I, Tehran, 1934, გვ. 324.

ამ სიტყვასთან არის, როგორც ჩანს, კავშირში გეოგრაფიული სახელი ა ს პ ი ნ ძ ა, რომელიც ნიშნავდა ‘სადგურს, სასტუმროს, თავშესაფარს’. შდრ. ფალ. aspanǰ ‘დასასვენებელი ადგილი, სასტუმრო, თავშესაფარი’, ტ. ფალ. ispinǰ, ახ. სპ. sipänǰ, სომხ. *ասպնջական* ‘მასპინძელი, სახლის პატრონი’, თალმუდ. ’špz’ ‘ქარვასლა, ღამის გასათევი’ [1], სირ. ’špza’. ეს სიტყვა ფართოდ არის ნასესხები სხვადასხვა ენებში. პ. ჰორნს მოჰყავს აგრეთვე ამ სიტყვის თურქული ispenǰe, სერბ. spendža, რუმინ. spendže, ბულგ. ispenč. მასვე მოყვანილი აქვს თავის წიგნში ლაგარდის ეტიმოლოგია, რომელიც ამ სიტყვას asp-ს (ცხენი) უკავშირებს. ლაგარდის ეს მოსაზრება, რომელიც ლენცმაც გაიზიარა, შეუწყნარებლად მიაჩნია ნიბერგს [2], რადგან არამეული ფორმები ამ სიტყვისა არ გვიჩვენებენ თავკიდურად a-ს.

რა თქმა უნდა, სრული გარანტია იმისა, რომ ზემოგანხილული სიტყვები შეთვისებულია ქართულში უეჭველად მიდიურიდან და არა საშ. ირანულიდან (პართულიდან), არ შეიძლება გვქონდეს, ზოგი მათგანი შესაძლოა სომხურ მეშვეობასაც გულისხმობდეს. მაგრამ მიდიურიდან უშუალო სესხებაც არ არის გამორიცხული, რამდენადაც ზოგი მათგანი მაინც განსხვავებული ფონეტიკური ფორმით არის წარმოდგენილი (ქართ. ძ მომდინარე ირ. z-საგან, სპარსული ǰ-ს საპირისპიროდ). ონომასტიკონის, განსაკუთრებით ძველი ტოპონიმიკის, საფუძვლიანი შესწავლა, ჩვენი ფიქრით, ბევრ საინტერესოს გამოავლენს მიდიურ-ქართული ლექსიკური ურთიერთობის თვალსაზრისით. საინტერესოა ქართული ფორმები გეოგრაფიული სახელებისა: ა დ ა რ ბ ა დ ა გ ა ნ ი, გ ა ნ ძ ა კ ი, ა რ შ ა კ ე თ ი და სხვა. თვით მიდიელთა სახელწოდება (ძვ. სპ. Mada) ქართულში, როგორც ჩანს, უშუალოდ ირანულიდან არ არის შემოსული. ძველ ქართულ ძეგლებში დადასტურებული ფორმები მ ი დ ი და მ ა რ ი შეესაბამებიან სათანადო ბერძნულსა და სომხურ ფორმებს Μηδοι და ***Մար***. პირველი მათგანი (მიდი) ბიბლიის ტექსტების გავლენით არის შეტანილი ძველ ქართულ ლიტერატურაში, ხოლო მეორე (მარი) მხოლოდ სომხურიდან ქართულად

---

[1] **P. Horn, Grundriss der neupersischen Etimologie, Strassburg. 1893, გვ. 158.**

[2] **H. Nyberg, Hfsb, II. გვ. 23.**

ნათარგმნ თხზულებებში გვხვდება[1]. საძებარია, თუ რას უწოდებდნენ ქართველები მიდიელებს უძველეს ეპოქაში? ქართული ტრადიცია თითქმის ყველა ირანულ ტომს მხოლოდ სპარსელების სახელით იცნობს.

## ძველი სპარსული ლექსიკური ელემენტები ქართულში

ძველი ირანული ლექსიკური ელემენტების შეთვისება ქართულში არ არის გამორიცხული ძველი სპარსულიდანაც, რომელიც აქამენიდთა ლურსმული წარწერებით არის დადასტურებული და საერთო ხაზებში იმავე დიალექტური ტიპის ძველ ფორმას წარმოადგენს, რომელსაც განეკუთვნება[2] სასანური ფალაური და ახალი ლიტერატურული სპარსული. აქამენიდთა ძლევამოსილი იმპერია, რომელმაც მიდიელთა საკმაოდ არამყარი ბატონობა შესცვალა, ჩამოყალიბდა VI საუკუნეში ჩვენს ერამდე, ირანის სამხრეთ-დასავლეთ ნაწილში — ფარსში. სპარსელთა სახელმწიფოს სათავეში ჩაუდგა აქამენიდთა წარჩინებული გვარი, რის შედეგადაც სპარსელთა სახელმწიფომ აქამენიდთა სამეფოს სახელი მიიღო. დინასტიის პირველი წარმომადგენლის კიროსის (VI ს. შუა წლებიდან 529 წლამდე) დროს სპარსელების მიერ დაპყრობილ იქნა მცირე აზია, სირია, პალესტინა, ბაბილონი და სხვა. მისი მემკვიდრის კამბიზის დროს სპარსელებმა ეგვიპტეც დაიპყრეს. კამბიზის დაღუპვის შემდეგ სპარსეთში გამეფდა დარიოსი (521 — 486), რომელმაც შეძლო ჩაეხშო მრავალრიცხოვანი აჯანყებები დაპყრობილ ქვეყნებში და სპარსეთის სამეფო თავის ძველ საზღვრებში აღედგინა. დამპყრობელ ომებთან ერთად დარიოსმა განახორციელა მთელი რიგი ღონისძიებანი ეთნიკურად დაქსაქსული სამეფოს კონსოლიდაციისათვის, მოწესრიგდა ფულის მოჭრის სისტემა, განვითარდა გზების მშენებლობა, კავშირგაბმულობის სისტემა და სხვა. იმპერიის მთელი ტერიტორია დაყოფილ იქნა სამხედრო ადმინისტრაციულ ოლქებად ე. წ. სატრაპიებად; დაპყრობილი ქვეყნების მოსახლეობა აქამენიდებს მძიმე ხარკს უხდიდა, ამ ხარკთან ერთად დაპყრობილი ქვეყნების მოსახლეობას სპარსელები მათ ჯარის გამოყვანასაც აკისრებდნენ.

---

[1] იხ. მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, ირანული სატომო და გეოგრაფიული სახელები ძველ ქართულ საისტორიო წყაროებში, ენათმეცნიერების ინსტიტუტის შრომები, I (აღმოსავლურ ენათა სერია), 1954 წ.

[2] A. M e i l l e t, Vp, გვ. 4.

ცნობილია, რომ მე-5 საუკუნის პირველი ნახევრისათვის ძვ. წ. სპარსეთის სამეფოს ჩრდილოეთით ორ ოლქს ამიერკავკასიის სამხრეთით მოსახლე ქართველი ტომები შეადგენდნენ (ჰეროდოტეს ცნობით, მე-18 ოლქში მატიენები, სასპერები და ალაროდიები შედიოდნენ, ხოლო მე-19-ში — მესხები, ტიბარენები, მოსინიკები და სხვა)[1]. გარდა ამ ორი სატრაპიისა (შავიზღვისპირეთში და სამხრეთ საქართველოს ტერიტორიაზე) აქამენიდებმა ვერ შეძლეს უშუალოდ შეეყვანათ აქამენიდების იმპერიაში საქართველოს უფრო ჩრდილოეთი რაიონები (თანამედროვე აღმოსავლეთი და დასავლეთი საქართველო). პლუტარქეს ცნობით, იბერები არ ემორჩილებოდნენ არც მიდიელებს, არც სპარსელებს. ისინი მაკედონელთა ბატონობასაც კი გაექცნენ. დასავლეთ საქართველოს შესახებ მოიპოვება ჰეროდოტეს ცნობა, რომ კოლხებმა, რომლებიც აქამენიდთა არცერთ სატრაპიაში არ შედიოდნენ, თავს იდვეს, სხვა მათ მეზობლებთან ერთად კავკასიონის ქედამდე, გადასახადის მაგიერ ყოველ ხუთ წელიწადში მიეტანათ ძღვენი აქამენიდებისათვის ასი ბიჭისა და ასი გოგოს სახით (ჰეროდოტე, III, 97). შესაძლებელია, გარკვეულ დამოკიდებულებაში იყო აქამენიდების იმპერიასთან აღმოსავლეთ საქართველოს მოსახლეობაც, თუმცა ისინი უშუალოდ არ ექვემდებარებოდნენ სპარსულ ადმინისტრაციას. გარდა „თავის ნებით მიტანილი გადასახადისა“, რომელსაც კოლხები აქამენიდებს აძლევდნენ, მათ, როგორც ჩანს, ევალებოდათ აგრეთვე საჭიროების შემთხვევაში დამხმარე ჯარის გამოყვანა, როგორც ამას მოწმობს ჰეროდოტეს ცნობები იმის შესახებ, რომ ქსერქსეს ცნობილ ლაშქრობაში ბერძენთა წინააღმდეგ (480 წ. ძვ. წ. ა.) მონაწილეობდნენ თავისებურად აღჭურვილი კოლხებიც[2].

აღნიშნული დამოკიდებულების დროს არ შეიძლება არ ყოფილიყო გარკვეული ენობრივი ურთიერთობაც ძველ სპარსელებსა და ქართველ ტომებს შორის; მოსალოდნელია, რომ ქართული ენა შეითვისებდა ძველი სპარსულიდან გარკვეულ რაოდენობას საკუ-

---

[1] ჰეროდოტეს მიხედვით, სასპერები მატიენებთან და ალაროდიებთან ერთად შეადგენდნენ მე-18 სატრაპიას, მათ ყოველწლიურად უნდა გადაეხადათ 200 ვერცხლის ტალანტი; სამხრეთ აღმოსავლეთის შავი ზღვის სანაპიროები ქმნიდნენ ცალკე მე-19 სატრაპიას. „მოსხებს, ტიბარენებს, მაკრონებს, მოსინიკებს და მარებს ევალებოდათ ყოველწლიურად 300 ტალანტი ვერცხლისა“ (ჰეროდოტე, III). იხ. **Г. Меликишвили, К истории древней Грузии,** გვ. 234 და შემდეგ.

[2] იხ. **Г. Меликишвили, К истории древней Грузии,** გვ. 236—238.

ნარი და გეოგრაფიული სახელებისას, ზოგიერთ პოლიტიკურ-ადმინისტრაციულსა და კულტურულ ტერმინს, როგორც ეს აქამენიდების იმპერიასთან დამოკიდებული მრავალი ქვეყნებისა და ხალხების ენებში მოხდა. ჩვენ შევეცდებით გამოვავლინოთ რამდენიმე მათგანი ძველი ქართული ლიტერატურის ძეგლებსა და ისტორიულ წყაროებში.

უპირველეს ყოვლისა, უნდა აღინიშნოს ეთნიკური და გეოგრაფიული სახელი სპარსელებისა Pārsa, რომელიც ქართულში ს პ ა რ ს-ისა და ს პ ა რ ს ე თ-ის სახით არის შეთვისებული, უეჭველია აქამენიდების დროიდან. ამას მოწმობს ის გარემოება, რომ ქართველები ს პ ა რ ს ე ლ ე ბ ს უწოდებენ ირანული მოდგმის თითქმის ყველა ტომს და ს პ ა რ ს ე თ ი ც ირანის გეოგრაფიული ცნების გამოსახატავად იხმარება ძველ ქართულ ისტორიულ ტრადიციაში; ზოგჯერ ამ სახელით იხსენიებიან არაბებიცა და თურქებიც. ეს გარემოება შედეგია იმისა, რომ ქართულმა ენამ ს პ ა რ ს ე ლ თ ა სატომო სახელი იმ ეპოქაში შეითვისა, როდესაც სპარსელთა ტომის პოლიტიკური ჰეგემონია ვრცელდებოდა მთელს ირანზე და არა მარტო ირანზე,—ძლევამოსილ აქამენიდების იმპერიის ეპოქაში.

სატომო სახელი ს პ ა რ ს ი მრავალ ქართულ საისტორიო წყაროში გვხვდება, დადასტურებულია აგრეთვე ბიბლიის ტექსტებში; იგი შემონახულია, მაგალითად, უძველეს ძეგლებში: „შუშანიკის მარტვილობა“, „ევსტათი მცხეთელის წამება“, „მოქცევაჲ ქართლისაჲ“, „გობრონის მარტვილობა“, ლეონტი მროველისა და ჯუანშერის თხზულებებში, „მატიანე ქართლისაჲ“ და დავით აღმაშენებლის მემატიანესთან, რომ არაფერი ვთქვათ უფრო მოგვიანო ხანის ძეგლებზე.

უძველესი ირანული ფორმა სატომო სახელისა ს პ ა რ ს ი წარმოდგენილია აქამენიდების ლურსმულ წარწერებში ძვ. სპ. Pārsa-ს სახით, რომელიც იქ გამოყენებულია საერთო სახელწოდებად როგორც ხალხის, ისე ქვეყნისა და ენისათვის. ასე ეძახდნენ თავის თავს სპარსელები და სხვა ხალხებიც მათ ამ სახელწოდებით იცნობდნენ. საშუალო ირანული ფორმა Pārs-ი მეტწილად ქვეყნის (პროვინციის) აღმნიშვნელ სახელად გვევლინება, ხოლო ხალხისა და ენის აღსანიშნავად (სპარსელი, სპარსული) საჭირო გახდა ადიექტური სუფიქსის īk-ის დართვა. შეადარეთ საშ. სპ. pārsīk 'სპარსელი, სპარსული', ახ. სპ. pārsī იმავე მნიშვნელობით. აღსანიშნავია, რომ სომხურში დადასტურებული უფრო ძველი, ქართულის ანალოგიური ფორმის გვერდით *պարս-ք* 'სპარსეთი, სპარს-

ნი' (ნათ. *պարսից*) მოიპოვება უფრო გვიანდელი ფორმაც, ნაწარმოები საშ. ირანული pārsīk-იდან: სომხ. *պարսիկ Պարսկաստան* 'სპარსეთი', *պարսկական* 'სპარსელი, სპარსული'[1].

რამდენიმე ირანული წარმოშობის საკუთარი სახელი უეჭველია აქამენიდების ეპოქის კუთვნილებაა და ძველი სპარსულიდან უნდა იყოს შეთვისებული ქართულში, რასაც მათი საშ. ირანულისა და სომხური ფორმებისაგან განსხვავებული ფონეტიკური სახე გვიჩვენებს. ასეთ სახელთა რიგს შესაძლოა მივაკუთვნოთ სახელები ა რ ტ ა ბ ა ნ, ვ ა შ ტ ა შ ა ბ, ღვთაებათა სახელები ა რ მ ა ზ ი, ზ ა დ ე ნ ი (yazatān) და სხვა. ზოგადი სახელებიდან აღსანიშნავია ამ თვალსაზრისით ფუძე **ართ-** სიტყვებში მ-**ართ**-ალ-ი, მ-**ართ**, შესაძლოა **არჯ-** სიტყვებში მ-**არჯ**-ულ, მ-**არჯ**-ჳ-ენ-ე, სიტყვა ვ ა ნ ი, აგრეთვე ზოგიერთი ზმნური ფუძე ძველი ირანული წარმომავლობისაა, რომლის უცხოურობა დღეს უკვე აღარ შეიგრძნობა. გ. მელიქიშვილის აზრით, აქამენიდების დროის სპარსულიდან არის შეთვისებული ქართულში სიტყვა მ ო ნ ა - ც. განვიხილოთ თითოეული მათგანი ცალ-ცალკე.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

1. **არტაბან** — გვხვდება ლეონტი მროველთან (ვარიანტებში გვხვდება ფორმა ა რ ტ ა შ ა ნ ი ც, რომელსაც „ქართლის ცხოვრების" ს. ყაუხჩიშვილისეულ გამოცემაში უპირატესობა ეძლევა, იხ. გვ. $27_{28}$, $30_{2,16}$, $31_{4}$). იგი იქ სომეხთა მეფის სახელად გვევლინება. შესატყვისი სომხური ფორმა სახელისა ა რ ტ ა ბ ა ნ არის სომხ. *Արտաւան*, არაბ. اردوان = Ardavān, რომლებიც საშ. სპ. Arδavān ფორმიდან მომდინარეობენ. ამოსავალი ძვ. სპარსული ფორმიდან Artabanu მომდინარეობს ბერძნული 'Ἀρτάβανος, სირ. 'rtbn და ქართ. ა რ ტ ა ბ ა ნ ი, რომლებშიაც შენარჩუნებულია ძვ. სპარსული b ხმოვანთა შორის, რომელმაც აღნიშნულ პოზიციაში საშ. ირანულში მოგვცა სპირანტი w(β). ფ. იუსტი ამ სახელს თარგმნის: „dem Reinen Schutz gewährend" — „ვინც წმინდა მფარველობის ქვეშ იმყოფება"[2]. აღსანიშნავია, რომ ეს სახელი საშუალო სპარსული ფორმითაც გვაქვს დადასტურებული ქართულში იმავე ლეონტი მროველთან, ჩვენ მას ვხედავთ ფორმაში ა რ დ ა მ (ადარიმა —

---

[1] დაწვრილებით სპარსეთისა და სპარსის შესახებ იხ. მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, ირანული სატომო და გეოგრაფიული სახელები ძველ ქართულ საისტორიო წყაროებში. ენათმეცნიერების ინსტიტუტის შრომები, აღმოსავლურ ენათა სერია, I, 1954 წ.

[2] F. Justi, IN, გვ. 31, 32.

დამახინჯებული ფორმით) — სპარსეთის მეფის აფრიდონის ერისთავი, რომელიც მან წარმოგზავნა ქართლის დასარბევად.

შდრ. „ამან (აფრიდონ) წარმოგზავნა ერისთავი თჳსი სპითა დიდითა, რომელსა სახელი ერქუა არდამ, შვილი ნებროთის ნათესავთა“ (ლ. მრ. $13_6$).

„ამან არდამ ერისთავმან აღაშენა ქალაქი ზღჳს-კარს, და უწოდა სახელი დარუბანდი, რომელი ითარგმანების „დაჴშა კარი“. და მანვე მოზღუდა მცხეთა ქალაქი ქჳთკირითა“ (ლ. მრ. $13_9$) და სხვა.

არდამ მიღებულია არდავ(ან) ფორმიდან ბოლომარცვლის ჩამოცილებისა და ვ-ს მ-დ სუბსტიტუციის გზით სიტყვის ბოლოს. იგი ქართულში შემოსულია ან მოგვიანო ხანის სასანური ფალაურიდან, ან ახალი სპარსულიდან.

**2. ამაზასპ** — ვარიანტებით ამზასპ, ამზასპან, ამასპო, რომელიც სერაფიონ ზარზმელის ცხოვრებაში გვხვდება უკვე ვულგარული გაქართულებული სახით. „მოქცევაჲ“-ს ტექსტში, მეფეთა ნუსხაში ორი ამაზასპი გვხვდება:

1. „იე (მე-15): და მეფობდა იმიერ ამაზასპ და ამიერ დერუკ“.

2. და ცოტა ქვემოთ: „კ და (მეფობდა) ამაზასპ“.

ლეონტი მროველთან: ამაზასპი — არმაზის მეფე აზორკის ძე ($50_{3-5}$), ამზასპი, ამაზასპი (მე-18 მეფე) ძე ფარსმან III-ისა ($54_9$, 55, 56).

„და შემდგომად მათსა მეფობდეს შვილნი მათნი: არმაზს — ამაზასპ და შინა ქართლს — დეროკ“ (ლ. მრ. $50_3$).

„ხოლო მეფობდა ესე ფარსმან ყოველსა ქართლსა ზედა, და ესუა ძე, და უწოდა სახელად ამაზასპ. და შემდგომად ამისსა მოკუდა ფარსმან. და შემდგომად მისსა მეფობდა ძე მისი ამაზასპ“ (ლ. მრ. $54_{15}$).

სახელისათვის ამაზასპ ამოსავალია ძველი ირანული *Hamāzāspa. პირველ ნაწილად გვაქვს სიტყვა hamāza (სკრ. samāja) ‘კრებული, სიმრავლე, ჯოგი’ + aspa ‘ცხენი’· მთლიანად სახელის მნიშვნელობაა ‘ცხენმრავალი’. მსგავსი საკუთარი სახელები ხშირად გვხვდება ირანულში. შდრ. Habāspa (haba, სკრ. sabha ‘კრებული’ + aspa ‘ცხენი’), Baivaraspa = ქართ. ბევრასფი ‘ვისაც 10000 ცხენი ჰყავს’ და სხვა. სომხურში აღნიშნული სახელი დადასტურებულია აგრეთვე ფორმით *Համազասպ*, *Համազասպեան*

‹ჰამაზასპიანი', დინასტ. სახელი[1], ბერძნ. 'Ἀμαζάσπης, 'Ἀμαζάσπος, სომხურში დადასტურებულია აგრეთვე ქალის სახელი Hamazaspuhi 'ამაზასპის ასული'. შდრ. ბ უ ს მ ი რ ო ფ უ რ ი ა — ბუსმირი (= Burzmihr ) + ასული (puhri)[2].

3. **ვაშტაშაბ** — დადასტურებულია ქართლის ცხოვრებაში ლეონტი მროველთან:

„შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა აღმოვიდა ძე სპარსთა მეფისა ვ ა შ ტ ა შ ა ბ ი ს ი, სახელით სპანდიატ-რვალი, გოლიათი იგი და სახელოვანი" ($16_{11}$).

სახელი ვ ა შ ტ ა შ ა ბ ი ს ფონეტიკური ფორმა, უეჭველია, ძველი ირანულიდან შეთვისებაზე მიუთითებს, საშუალო სპარსულში ამ სახელმა მოგვცა გ უ შ თ ა ს პ, რომელიც აგრეთვე დადასტურებულია „შაჰნამეს" ქართული ვერსიებით და ლეონტი მროველის ტექსტის აშიაზეა მიწერილი, ალბათ, ვახტანგის „სწავლული კაცების" მიერ. ქართული ვ ა შ ტ ა შ ა ბ, როგორც ჩანს, წარმოადგენს გადმოცემას ძველი სპარსული Wištāspa-სი (დარიოსის მამის სახელი); ძალიან ხშირად გვხვდება ავესტაშიც: ცნობილი ირანული ეპოსის გმირი Kawā Wīštāspa — ძე აურვადასპასი (ლოჰრასპისა), მეუღლე ჰუტაოსასი, ნაოტარას გვარიდან, მამა ისფანდიარისა (Spəntoꞏdata = ქართ. ს პ ა ნ დ ი ა ტ რ ვ ა ლ ი)[3].

4. **არმაზი** — სახელი კერპისა, ძველი ქართველების მთავარი ღვთაება, რომელიც ქართლის მეფემ ფარნავაზმა აღმართა; პირველად „მოქცევაჲ ქართლისაჲ"-ის ძეგლში გვხვდება:

„და შემდგომად მისა დადგა ფარნავაზ: ამან აღმართა: კერპი დიდი ცხჳსა ზ͠ა: და ჰრქჳან ა რ მ ა ზ" ($709_{11}$).

ლეონტი მროველთან: „და ამანვე ფარნავაზ შექმნა კერპი დიდი სახელსა ზედა თჳსსა: ესე არს ა რ მ ა ზ ი რამეთუ ფარნავაზს სპარსულად ა რ მ ა ზ ერქუა" ($25_{10}$).

„მაშინ დღესა ერთსა აღიძრნეს ერნი დიდნი მით ქალაქით, წარმავალნი დიდად ქალაქად სამეუფოდ, მცხეთად, მოვაჭრებად საჴმართა რათამე და ზორვად წინაშე ა რ მ ა ზ ღმრთისა მათისა" ($88_4$).

ა რ მ ა ზ ი ს სახელი ეწოდება აგრეთვე მთასა და ციხეს მცხეთაში.

---

[1] იხ. F. J u s t i, IN, გვ. 14, 124 — 125.

[2] გ. წ ე რ ე თ ე ლ ი, უძველესი ქართული წარწერები პალესტინიდან, თბილისი, 1960, გვ. 20.

[3] F. J u s t i, IN, გვ. 372; Chr. B a r t h o l o m a e, AirWb, გვ. 1474.

ჩვენ ვფიქრობთ, სიტყვა ა რ მ ა ზ ი წარმოადგენს ძველი ირანული უზენაესი ღვთაების A(h)uramazda-ს[1] გადმოცემას, ისე როგორც სომხური Արամազդ[2]. სავსებით მართალია ვეზენდონკი, როდესაც ქართულსა და სომხურ ფორმებს აქამენიდების დროიდან შესულად თვლის ამ ენებში. ეჭვს გარეშეა, რომ ისინი ძველ ირანულ ფორმას გულისხმობენ ამოსავლად და არა საშ. ირანულს, რომელიც აგრეთვე წარმოდგენილია ორივე ენაში ფორმით ქართ. ურმიზდ და სომხ. Որմիզդ Ormizd, შდრ. ავ. Ahura-mazdah (=ahura 'უფალი' + mazda 'ბრძენი'), საშ. სპ. Ōhrmazd და Hōrmizd.

ზოგადი სახელები:

1. **მართ-**, **მართ-ალ-ი** — ფუძე **ართ-**, რომელიც მ ა რ თ - ის ფორმით გვაქვს დადასტურებული ზმნისართებში: მ ი მ ა რ თ, მ ო მ ა რ თ, დ ა მ ა რ თ და სხვა, ზმნის ფუძედ—მ ა რ თ ვ ა (აღმართა, მიმართა, მომართა, წარმართა და სხვა), სახელის ფუძედ — სიტყვაში მ - ა რ თ - ა ლ ი ... (შდრ. რუსული право, правый, правда, правильный, правый, управлять, направлять და მისთანანი). **მ-** მ-ა რ თ-ში და **მ-** **-ალ** მ ა რ თ-ა ლ-ში აფიქსური ელემენტებია.

„თავსა თჳსსა შესწირავდა მეფისა მის მ ი მ ა რ თ" (მარტ. შუშ. $4_{22}$).

„და წ ა რ მ ო ჰ მ ა რ თ ა სადიასპანოჲთა ცხენითა მონაჲ თჳსი..." (მარტ. შუშ. $5_5$).

„უტყუ იყავნ ენაჲ მზაკუარი მეტყუელი მ ა რ თ ლ ი ს ა-თ ჳ ს უსჯულოებასა" (ფს. $30_{19}$).

„და თანაზიარ იქმნებოდეს პირველთა მათ. მ ა რ თ ა ლ თ ა და მონაწილე წმიდათა მოწამეთა" (გრ. ხანძთ., გვ. $ია_{51}$).

სიტყვა მ ა რ თ ა ლ ი ს საილუსტრაციოდ კონტექსტების მოყვანა შეიძლებოდა თითქმის ყველა ძველი და ახალი ქართული ენის ძეგლიდან, იმდენად საყოველთაო ხმარების სიტყვაა იგი ქართულში. აღსანიშნავია მ ა რ თ ა ლ ი ს ხმარება რელიგიური მნიშვნელობით (= რუს. праведный, праведник), ც ო დ ვ ი ლ ი ს საპირისპიროდ.

ძვ. სპ. arta საერთო ინდოევროპული ფუძეა, შდრ. არიული arta, r̥ta, ძვ. ინდ. r̥ta 'სიმართლე, სიწმინდე' (anr̥ta 'სიცრუე,

[1] A. Meillet, Vp, გვ. 68.

[2] O. Wezendonk, Zu altpersisch Auramazda, ZII, VII, № 2, 1929; H. Hübschmann, AG, I, გვ. 24, 25.

უსამართლობა!)[1]. ძველ სპარსულში ეს სიტყვა წარმოდგენილი ღვთაების სახელად Arta (Arta brazman — ქსერქსეს ე. წ. ანტიდევურ წარწერაში)[2]. იგი შედის აგრეთვე მრავალი საკუთარი სახელის შემადგენლობაში. შდრ. არტავარდია, არტაფარნა, არტახშათრა, არტაბან, არტავაზად და სხვა. ავესტაში aša (<* arta-დან) ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი საკულტო ტერმინია, განსახიერება 'ზეციური სინათლისა, მადლისა, სიმართლისა' და სხვა. ოსურში ეს სიტყვა წარმოდგენილია ard-ის სახით, ძირითადი მნიშვნელობით 'ფიცი'. სიტყვის საკულტო წარმოშობა კარგად ჩანს ალანურში *αρδ* 'ღმერთი' (ფეოდოსიის სახელი 'Αρδαβδα 'შვიდღმერთა')[3], სოღდ. *art, 'rt'w (ძვ. ირ. artavan 'მართალი', праведный)[4]. ეს სიტყვა ნასესხებია სომხურშიც. შდრ. *արդար*. ard-ar 'მართალი'. შდრ. აგრეთვე erdumn 'ფიცი'. თითქმის ყველა ზემოაღნიშნულ ენებში ნაწარმოებია ადიექტივები ქართული მ-ართ-ალ-ის მსგავსად. შდრ. სკრ. r̥tavan 'მართალი, წმინდანი', ავ. ašavan 'მართლმორწმუნე, აშას მიმდევარი'. შდრ. მანიქეველური 'rdvn[5] 'სამართლიანი, ჭეშმარიტი' (ითქმის მანიქეველთა და მათი მოძღვრის შესახებ), 'rd'vik 'სამართლიანობა', სომხ. *արդ-ար* 'მართალი, კანონიერი, სამართლიანი'.

ნ. მარი ქართულ მართალ-ს სომხურ *արդար*-იდან მიღებულად თვლიდა დისიმილაციის გზით[6], მაგრამ **მართ-** ფუძის ქართულში დამოუკიდებლად არსებობა ამ მოსაზრების უსაფუძვლობას ამტკიცებს, როგორც ამას სამართლიანად შენიშნავს ილია აბულაძე[7].

ჲ. **არჯ-** წარმოდგენილია სიტყვებში მ-**არჯ**-უ-ე, მ-**არჯ**-ულ, უ-მ-**არჯ**-უ, მ-**არჯ**-უ-ენ-ე და სხვა[8]. ჩვენი ფიქრით, ეს ფუძე შეიძ-

---

[1] A. Meillet, Vp, გვ. 170; Chr. Bartholomae, AirWb, გვ. 229—238.

[2] В. Абаев, Антидевовская надпись Ксеркса, კრებულში „Иранские языки", I, 1945, გვ. 138.

[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь осетинского языка.

[4] მ. ანდრონიკაშვილი, ირანული წარმოშობის ზოგი ქართული სიტყვის ეტიმოლოგიისათვის, იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება, I, 1946.

[5] C. Salemann, Manichäische Studien, I, „Зап. Имп. АН по Ист.-фил. отд.", т. VIII, № 10, СПб, 1908, გვ. 56, 388.

[6] Н. Марр, Армянский термин ark-ay, ИАН, 1920.

[7] ილ. აბულაძე, სომხური და ქართული ლიტერატურული ურთიერთობა IX — X სს-ში, თბილისი, 1945, გვ. 099 — 0100.

[8] ა. ჩიქობავა, სახელის ფუძის უძველესი აგებულება ქართველურ ენებში, თბილისი, 1942, გვ. 28.

ლება დაუკავშირდეს ძვ. ირ. ფუძეს arg- || arj-, რომელიც წარმოდგენილია სიტყვებში: ავ. arəjah, სკრ. argha, arghya, ფალ. arǰ, arž, ახ. სპ. arǰ და სხვა.

„მიწისაგანი ესე კაცებაჲ თანაალიყვანა და მარჯუენით მამისა მჯდომარე არს“ (აბო, $59_{37}$).

„აწ უკუე არს ადგილი, რომელი მარჯუე არს და მომზავებელ ამათ საქმეთა...“ (ს. ზ. $157_{8}$).

„და უმარჯუ იქმნა: საქმჱ იგი: წარვიდა მეფჱ და ყ̃ი ერი გულდებული ურვისაგან“ (მოქც. ქართ. $776_{14}$).

„წინაჲსწარ ვხედევდ უფალსა წინაშე ჩემსა არს მარადის, რამეთუ მარჯულ ჩემსა არს...“ (ფს. $15_{8}$).

„და ყოველსა ზედა საქმესა განმარჯუებითა და კეთილად მორწმუნებითა ქებულ იყო...“ (გრ. ხანძთ. $248_{9}$).

საფიქრებელია, ირანულ arǰ-ს ‘ღირსი, მნიშვნელოვანი, ფასეული’ ეყრდნობა აგრეთვე სომხური *աջ*-იც ‘მარჯვენა’ (r-ს დაკარგვის ტენდენცია š, ž-სა და h-ს წინ სომხურში ძლიერია. შდრ. *աժան*||*արժան*[1], საკ. სახელები *Շուշան*, *Աշուշա* = ქართ. არშუშა, შროშანი და სხვა).

ნ. მარი სიტყვებში მარჯვენა და მარცხენა გამოჰყოფდა ელემენტს **მარ-**, რომელიც მას ხელის აღმნიშვნელ სიტყვად მიაჩნდა, ხოლო სომხურ სათანადო ცნების აღმნიშვნელ ტერმინებთან აკავშირებდა მარჯვენაში **ჯ**-სა და მარცხენაში **ცხ**- ელემენტებს. შდრ. სომხ. *աջ* და *ձախ*[2]. ჩვენი ფიქრით, ამოსავალი მნიშვნელობა ქართული მ-არჯ-ისა უნდა ყოფილიყო ‘მნიშვნელოვანი, ღირსეული, მართალი’. მარჯ-უ-ენ-ე (ხელის აღმნიშვნელი) უფრო გვიანდელი წარმოება ჩანს. შდრ. რუსული правый, правая рука (ძველად მას ერქვა десница), მარჯვე ‘მოხერხებული, სწორი’, გამარჯვება ‘მარჯვედ ყოფნა’.

**3. ვანი**, სავანე — ‘სამყოფელი, სადგომი, მონასტერი’;

„და ვიჯმენ მისგან და წარვედ სწრაფით ვანად ჩემდა“ (მარტ. შუშ. $32_{16}$).

„...და მოვიდეს იგინი ვანად თჳსა ქრისტჱანობით და სათნოდ“ (ე. მცხ. $83_{26}$).

„მას აქუნდეს ზოგნი სოფელნი მახლობელად ვანსა ნეტარისა გრიგოლისასა“ (გრ. ხანძთ. $248_{11}$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 92.

[2] Н. Марр, Постановка учения о языке в мировом масштабе и абхазский язык, ИР, IV, გვ. 66 — 67.

„...შეიწყნარეთ კარავსა გუამისა თქუენისასა და სავანე განჰმზადეთ“ (აბო, $179_{33}$).

„...და სავანე ყავ ჩუენ თანა...“ (ს. ზ. $182_{20}$).

ამოსავლად სიტყვისათვის ვანი უნდა ვიგულისხმოთ ძველი სპარსული *vahana, ნაწარმოები ძირიდან vah 'ყოფნა, ცხოვრება'. შდრ. სანსკრ. vas- და მისგან ნაწარმოები vasana 'საცხოვრებელი, სადგომი'. ძველ სპარსულში რეალურად დადასტურებულია ფორმა āvahana 'ადგილი, სამყოფელი', რომლიდანაც მიღებულად ითვლება სომხ. *աւան* და ქართ. ვანის იდენტური ფორმა *վան*. აღნიშნულ სომხურ სიტყვებს vah- ძირს უკავშირებენ ლაგარდი, მორდტმანი, მიულერი და სხვები. ლაგარდი და მიულერი შესაძლებლად სთვლიან სომხური *վան*-ის სანსკრიტულ vana-სთან დაკავშირებასაც 'ტყე', როგორც სავანე ადგილი (განდეგილთა სამყოფელი). ჰიუბშმანი *վան*-ს უახლოებს ახ. სპარსულ bān-სა და გერმანულ ზმნას Wohnen[1]. ფალაურში ამ ძველი სპარსული სიტყვის შესაბამისად გვაქვს დადასტურებული ფორმები bān და ēvān, ახ. სპ. bān (შდრ. ایوان 'აივანი' < ძვ. ირ. adhi+bāna-დან)[2].

სპეციალურ ლიტერატურაში გამოთქმულია მოსაზრება, რომ აქამენიდების ეპოქაში ძველი სპარსულიდან ქართულში შეთვისებულია აგრეთვე სიტყვა მონა. გ. მელიქიშვილს თავის შრომაში „К истории древней Грузии“, ძველ საქართველოში მონობის ინსტიტუტის შესახებ მსჯელობისას, განხილული აქვს ამ სიტყვის წარმომავლობის საკითხიც[3]. სახელდობრ, იგი აღნიშნავს, რომ ქართულ ტერმინს მონა მკვლევარნი კარგა ხანია რაც უკავშირებენ სპარსულ სიტყვას maniya[4], რომელიც ნაწარმოებია სიტყვიდან nmana (< *dmana) 'სახლი', ე. ი. მისი მნიშვნელობა ზუსტად შეესატყვისება ქართ. მ-სახ-ურ-ს (< სახლი — მ. ა.). სიტყვა maniya-ს მნიშვნელობა საბოლოოდ დადგინდა მას შემდეგ, რაც გაირკვა, რომ პარალელურ ელამურ ტექსტში ამ სიტყვას შეესაბამება სიტყვა kurtaš 'მუშა', 'მონა', 'მსახური'. ე. წ. „პერსეპოლისის განძის“ ელამური დოკუმენტების გამომცემელი გ. კამერონი[5] სიტყვა kurtaš-ს თარგმნის, როგორც 'მუშაკს' და აწარმოებს მას ძველი სპარსული ზმნური ფუძიდან kar 'კეთება'. ი. გერშევიჩი, თა-

[1] Հ. Աճառյան, *Հայերեն արմատական բառարան*, VI, გვ. 537, 541.

[2] P. Horn, GrnpEt, გვ. 40; GrIrPh, II, გვ. 60.

[3] იხ. გ. მელიქიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 434 — 438.

[4] იხ. R. Kent, Old Persian, New Haven, 1953, გვ. 202 — 219.

[5] G. Cameron, Persepolis Treasury Tablets, Chicago, 1948.

ვის რეცენზიაში კამერონის შრომაზე, ამ მოსაზრებას სავსებით შესაძლებლად მიიჩნევს და აღნიშნავს, რომ ამოსავლად შესაძლოა ვიგულოთ ფორმა nomen agentis-ისა *kartar 'მკეთებელი'. მაგრამ იგი იქვე მიუთითებს ვ. ჰენინგის მიერ გამოთქმულ მოსაზრებაზე, რომელიც სიტყვა kurtaš-ს უკავშირებს აქამენიდების ეპოქის აქადურ წარწერებში დადასტურებულ სიტყვას Laga-ar-du (di, da) და ამავე პერიოდის არამეული დოკუმენტების gard-ს. ჰენინგი აღნიშნულ არამეულ სიტყვას ირანულიდან შეთვისებულად მიიჩნევს, რომლისთვისაც ამოსავალია ძვ. სპარსული *garda (ძვ. ირ. garda-ან grda) შესატყვისი სანსკრიტული grha-სი, ავესტური gərəδa 'სახლი'. შდრ. სკრ. grhya 'მსახური'. ამგვარად, ჰენინგის აზრით, ირანულიდან მომდინარე ელამური kurtaš წარმოადგენს ზუსტ ექვივალენტს ძველი სპარსული სიტყვისა maniya, ბერძნ. οἰκέτης 'მსახური'[1].

გ. მელიქიშვილის აზრით, ძველი სპარსული ტერმინი (kurtaš) maniya ძველ სპარსულში იხმარებოდა იმ ასი გოგოსა და ბიჭის აღსანიშნავადაც, რომელსაც კოლხები ყოველ ხუთ წელიწადში უგზავნიდნენ აქამენიდებს გადასახადის სახით და რომლებსაც ისინი, შესაძლოა, იყენებდნენ როგორც „დროებით მონებს" შრომითი ბეგრის მოსახდელად. მისი სიტყვით, „ძვ. სპარსული maniya-დან წარმომდგარი ქართული სიტყვა მ ო ნ ა წარმოადგენს, ალბათ, სწორედ იმ ეპოქის ნასესხებს, როდესაც შრომითი ბეგრის შესასრულებლად სპარსეთის მეფეების მიერ დამპყრობელის უფლებით მიიზიდებოდა ქართველი მოსახლეობაც".

ძველი სპარსული ტერმინი maniya-დან, რა თქმა უნდა, თავისუფლად შეიძლებოდა მიგვეღო ქართული მ ო ნ ა ; ამას განსაკუთრებით უწყობს ხელს შინაარსობლივი კავშირი ამ ორი სიტყვისა. მ ს ა ხ უ რ ი — მ ო ნ ა , მაგრამ ფონეტიკური ხასიათის ზოგიერთი დაბრკოლების გამო აღნიშნული დაკავშირება სავსებით დამარწმუნებლად არ გვეჩვენება. არის სხვა შესაძლებლობაც, ქართული სიტყვა მ ო ნ ა დავუკავშიროთ ირანულს, სახელდობრ, იგი შესაძლებელია შემოსული იყოს სკვითურ-სარმატული წრის ენებიდან, და ჩვენს მიერ განხილული იქნება ქვემოთ სკვითურ-ალანურ-ოსურიდან შეთვისებულ სიტყვებში[2].

[1] იხ. I. Gershevitch, Asia Major, New Series, vol. 1, part 1, 1951, გვ. 139 — 142.

[2] კ. ბ ო უ დ ა ქართულ სიტყვას მ ო ნ ა უკავშირებს ბასკურ ფორმას a-mondu 'შეკვრა, დაკავშირება', იხ. Karl Bouda, Baskisch—kaukasische Etymologien, 1949 (Indogermanische Bibliothek).

მ ო ნ ა ს თ ა ნ დაკავშირებით არ შეიძლება არ შევჩერდეთ მსგავსი მნიშვნელობის კიდევ ერთ სიტყვაზე, რომელიც ჩვენ აგრეთვე ძველი სპარსულიდან შეთვისებულად გვეჩვენება. ეს არის სიტყვა კ ი რ თ ი — კ ი რ თ ე ბ ა, რომელსაც საბა განმარტავს, როგორც „მონება მოუსვენებელი და ბეგარი დაუცადებელი". ეს სიტყვა უძველეს ქართულ ძეგლებში, კერძოდ ბიბლიის ტექსტში გვხვდება.

კ ი რ თ ი — 'მსახური, მონა'.

„აწ ვდგე მე მონად შენდა ყრმისა ამის წილ კ ი რ თ ა დ უფლისა ჩემისა" (დაბ. $44_{33}$).

„მე ვარ უფალი ღმერთი შენი, რომელმან გამოგიყვანე შენ ეგჳპტით სახლისაგან კ ი რ თ ე ბ ი ს ა " (გამოსვლ. $20_{2}$).

„და ერი იგი დაამონა კ ი რ თ ა დ ფარაოს კიდითგან საზღვრით ეგჳპტისაჲთ ვიდრე კიდემდე მისა" (დაბ. $47_{21}$).

კ ი რ თ ე ბ ა გვხვდება უფრო გვიანდელ ტექსტებშიც, მაგ. ლეონტი მროველთან, და ქართლის ცხოვრების ლექსიკონში განმარტებულია, როგორც „შეტევა მოუსვენებელი".

„ესე ფროტათასელნი იყვნეს კაცნი ძლიერნი და მჴნენი და ე კ ი რ თ ე ბ ო დ ე ს ქუეყანასა ჰრომისასა" (ლ. მრ. $18_{21}$).

„ხოლო მეფენი ესე ქართლისანი, არზოკ და არმაზელ, სიფიცხლითა გულისა მათისათა არა შეუშინდეს, არამედ განამაგრნეს ციხენი და ქალაქნი თჳსნი, განწირნეს ყოველნი ველნი ქართლისანი და არა დასცხრეს კ ი რ თ ე ბ ი ს ა გ ა ნ სომეხთა ზედა" (ლ. მრ. $47_{17}$).

„და პოვეს მას შინა ჟამი მარჯუე ქართველთა და ოვსთა, იწყეს კ ი რ თ ე ბ ა დ სომეხთა, რამეთუ სპანი სომეხთანი ყოველნი... იყვნეს ბრძოლად სპარსთა" (ლ. მრ. $48_{19}$).

„მას ჟამსა განდიდნა ფადლონ, ამირა განძისა, იწყო კ ი რ თ ე - ბ ა დ ერისთავთა ჰერეთისა და კახეთისათა, ჟამითი-ჟამად მეკობრობით და პარვით რბევად და ტყუენვად ადგილითი-ადგილად" (მატ. ქართ. $279_{14}$).

ყველა ზემოთ მოყვანილ კონტექსტში კ ი რ თ ე ბ ა ნიშნავს 'აკლებას, რბევას, ტყვენვას' და ნაწარმოებია ამ უკანასკნელის ანალოგიურად კ ი რ თ ა დ წამოყვანისაგან (შდრ. ტყვენვა).

ჩვენი ფიქრით, ქართული კ ი რ თ ი შეიძლება დავუკავშიროთ ძველ სპარსულ სიტყვას kurtaš, რომელიც ელამურში არის დადასტურებული 'მსახურის, მუშაკის, მონის' მნიშვნელობით და მისთვის ამოსავლად უნდა ვიგულოთ არა ძვ. სპ. garda, რომლისაგანაც ვ. ჰენინგი მიღებულად თვლის ელამურ kurtaš-ს, არამედ კამერონისა და ი. გერშევიჩის მიერ აღდგენილი kar-tar 'მკეთებელი' ძირიდან kar-

'კეთება'[1]. ამას გვიკარნახებს ქართული სიტყვის თავკიდური კ, რომელიც არ შეიძლება მოეცა ძველ სპარსულ ç-ს. 'ძდრ. სომხ. *գհա կրթել* 'დევნა'[2], *կիրթ* 'გამოცდილი, მცოდნე'.

ძველი სპარსული და საერთოდ ძველი ირანული ლექსიკური ელემენტები ისეთი სიძველისაა ქართულში, რომ მათი ამოცნობა დიდ სირთულესთან არის დაკავშირებული. უეჭველია, ქართული ზმნური ფუძეების სახით ჩვენ არა ერთი ძველი ირანული სიტყვა გვაქვს დაცული, როგორც ამას დავინახავთ საშუალო ირანული სიტყვების განხილვისას, რაც ამ შრომის ირანული სიტყვების ძირითად ნაწილს შეადგენს. გამიჯნვა ძველი და საშუალო ირანული ელემენტებისა ყოველთვის არ ხერხდება, რამდენადაც განსხვავება ძველსა და საშუალო ირანულს შორის უმთავრესად დაბოლოებებსა და სუფიქსებში მდგომარეობს და, როდესაც ისინი ფუძის სახით არიან წარმოდგენილი, მეტწილად მათ შორის განსხვავება არ შეინიშნება.

## ავესტური ელემენტების შესახებ ქართულში

როგორც ზემოთ იყო აღნიშნული, ძველი ირანული ელემენტები, რომლებიც შესაძლოა დაცულია ქართულში, მეტწილ შემთხვევაში ძნელი გასამიჯნავია როგორც დიალექტური თვალსაზრისით (მიდიური, სკვითური, ძველი სპარსული, ავესტური), ისე ქრონოლოგიური თვალსაზრისითაც (ძველი და საშუალო ირანული ეპოქების მიხედვით). მხოლოდ ზოგიერთ მათგანზე, რომლებიც აშკარა დიალექტური ხასიათის ფონეტიკური ნიშნების მატარებელნი არიან, შეიძლება დაბეჯითებით ითქვას, რომელ დიალექტურ წრესა და ეპოქას განეკუთვნებიან ისინი; განსაკუთრებით ეს ითქმის ძველი სპარსულისა და ავესტურის შესახებ. ცნობილია, რომ დიალექტური სხვაობა ძველ ირანულ იდიომებს შორის ძალიან მცირე იყო და მათზე მოლაპარაკე ტომები ადვილად აგებინებდნენ ერთმანეთს[3]. საბედნიეროდ, ქართულში შემონახულია რამდენიმე ისეთი საკუთარი სახელი და სიტყვა, რომელიც თავისი ფორმით უეჭველს ხდის მათ წარმომავლობას ამ შემთხვევაში ჩვენთვის საინტერესო ავესტური დიალექტიდან. გარდა ამისა, უნდა ვიფიქ-

---

[1] იხ. I. Gershevitch, op. cit.

[2] А. Худабашев, Армяно-русский словарь, I, M., 1838, გვ. 589.

[3] ამაზე მიუთითებს როგორც არაჩვეულებრივი სიახლოვე ამ ენებზე შემონახული ლექსიკური მასალისა, ისე ძველი ბერძენი მწერლების ცნობები (ჰეროდოტე და სხვა).

რით, რომ გარკვეული ნაწილი საკულტო, რელიგიური ხასიათის ტერმინებისა, რომლებიც ირანულ წარმომავლობას ამჟღავნებენ, ძველ ირანულ ეპოქას ეკუთვნიან და ავესტურ ტრადიციასთან არიან დაკავშირებული. შემთხვევითი არ არის ირანული საკუთარი სახელების არაჩვეულებრივი სიმრავლე, რომლებიც მეტწილ შემთხვევებში საკულტო ცნებებს შეიცავენ (arta, xšaϑra, farna, yazata და სხვა). სახელის დარქმევა, როგორც ცნობილია, ყოველთვის რელიგიასთან და კულტთან არის დაკავშირებული. ისტორიული წყაროების მიხედვით, ქრისტიანობის შემოსვლამდე ირანელთა რელიგია — ცეცხლთაყვანისმცემლობა — საქართველოში გავრცელებული ყოფილა. ზოგიერთი მეცნიერის აზრით, იგი სახელმწიფო რელიგია უნდა ყოფილიყო ქრისტიანობამდელ საქართველოში (ნ. მარი [1], ო. ვეზენდონკი, კ. კეკელიძე [2]). ი. ჯავახიშვილის აზრით, ცეცხლის მსახურება გავრცელებული იყო არა მარტო აღმოსავლეთ, არამედ დასავლეთ საქართველოშიც, კოლხეთში (მას მოჰყავს აპოლონიოს როდოსელის ცნობა, რომლის მიხედვით კოლხეთში აკრძალული იყო მიცვალებულის დაწვა და მიწაში დასაფლავება, რაც მაზდეანიზმისათვის არის დამახასიათებელი). მისივე თქმით, „მაზდეანობას იმდენად ღრმა კვალი დაუტოვებია ჩვენი ერის რწმენასა და ჩვეულებებზე, რომ დღესაც შეიძლება მისი ნათლად დანახვა“.

კ. კეკელიძის შეხედულებით, ცნობილი და პოპულარული ყოფილა საქართველოში ირანული რელიგიური მოძღვრება მითრაიზმიც. კ. კეკელიძე წერს: „ქრისტიანობის ერთერთი მძლავრი და მნიშვნელოვანი წინამორბედი, როგორც რომის იმპერიაში, ისე საქართველოში, იყო ღვთაება მითრა, რომელიც თავდაპირველად სასტიკად ებრძოდა მას, მერე კი, დამარცხების შემდეგ თავისი მსგავსებით მასთან ხელს უწყობდა მის გავრცელებას იმ ქვეყნებში, სადაც ის წინათ ბატონობდა“... მითრაიზმის ოფიციალურად დამარცხებისა და ქრისტიანობის გაბატონების შემდეგ მითრაიზმი ქრისტიანობასთან შეგუების გზას დაადგა და წმინდა გიორგის სახით მოგვევლინა.

მითრაიზმის წეს-ჩვეულებანი და კულტის მოვლენანი გადანაშთის სახით დღემდის შემონახულან საქართველოს სხვადასხვა კუთხეში.

---

[1] Н. Марр, Боги языческой Грузии; ი. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, ტ. I, გვ. 97.

[2] კ. კეკელიძე, ქრისტიანიზმი და მითრაიზმი, ეტიუდები, II, 1945, გვ. ...—353.

თვით ქრისტიანიზმიც, რომელიც ამ დროს მაზდეანობის წინააღმდეგ იბრძოდა, პირველ ხანებში სპარსულ-აღმოსავლური ორიენტაციისა იყო. სპარსეთის ხელისუფალნი, როდესაც იძულებულნი გახდნენ უარი ეთქვათ მაზდეანობის გავრცელებაზე, ცდილობდნენ ქრისტიანობაც თავისი გავლენის ქვეშ მოექციათ. ისინი ყოველ ღონეს ხმარობდნენ სამხრეთ საქართველოს ბიზანტიის კულტურული გავლენისაგან ჩამოსაშორებლად და, რადგან ბიზანტიაში დიოფიზიტობას აღიარებდნენ, ისინი მონოფიზიტური ქრისტიანობის მფარველებად გადაიქცნენ. ივ. ჯავახიშვილის აზრით, საქართველოში გავრცელებული უნდა ყოფილიყო მანიქეველობაც, რომელიც მესამე და მეოთხე საუკუნეში საკმაოდ დიდი გავლენით სარგებლობდა აღმოსავლეთში. ი. ჯავახიშვილს მანიქეველად მიაჩნია ჯუანშერის მიერ აღწერილი მობიდან ეპისკოპოსი, რომლის შესახებ ნათქვამია, რომ „იგი იყო ნათესავად სპარსი და აჩვენებდა მართლ-მადიდებლობასა, ხოლო იყო ვინმე მოგვი, უსჯულო და შემშლელი წესთა“[1]. ყველა ზემონათქვამის შემდეგ არ არის გასაკვირი, რომ თვით ქრისტიანობასთან დაკავშირებულ ლექსიკაში ჩვენ ვხვდებით ირანული წარმოშობის სიტყვებს ისეთი ძირითადი რელიგიური ცნებების გამოსახატავად, როგორიც არის *მართალი*, *ცოდვილი*, *ცრუ*, *ნეტარი*, *წმინდა*, *ჯოჯოხეთი*, *ეშმა*, *ეშმაკი*, *ბარძიმი*, *ფეშხვენი*, *ზორვა*, *ზუარაკი*, *ტაძარი*, *კერპი*, *წარმართი*, *ბაგინი*, *ჯვარი* და ბევრი სხვა, რომლებიც თავის ადგილას იქნება განხილული დიალექტობრივი მიკუთვნილებისა და ქრონოლოგიური პრინციპის მიხედვით. აქ ჩვენ შევჩერდებით რამდენიმე სიტყვაზე, რომელიც შესაძლებლად მიგვაჩნია ჩაითვალოს უშუალოდ ავესტური ტექსტების გავლენით შეთვისებულად ქართულში. პირველ რიგში ჩვენ უნდა შევჩერდეთ საკუთარ სახელზე ერთი ქართული ზღაპრის გმირისა *თრითინოსი*, რომელიც თავისი ფორმით მხოლოდ ძველი ირანული, სახელდობრ, ავესტური შეიძლება იყოს. ირანული ეპოსის ამ სახელგანთქმული გმირის სახელი სხვა უფრო ახალი (საშუალო და ახალი სპარსული) ფორმებითაც არის ცნობილი, სახელდობრ, ქართლის ცხოვრებაში ლეონტი

---

[1] ივ. ჯავახიშვილის აზრით, ქრისტიანულ მოძღვრებათა შორის მხოლოდ მანიქეველობას ჰქონდა შეთვისებული მაზდეანობა და მხოლოდ მასში იყო შერწყმული მოგვობისა და ქრისტიანობის ელემენტები ერთ მთლიან აღსარებად, და ამით აიხსნება, რომ „ვერა უგრძნეს უსჯულოება მობიდანისა“, იხ. „ქართველი ერის ისტორია“, ტ. I, გვ. 282 — 285.

მროველთან ცნობილია აფრიდონის სახით: „და გამოჩნდა ნათესავთა შორის ნებროთისთა კაცი ერთი გმირი, რომლისა სახელი აფრიდონ (არფიმო), „რომელმან შეკრა ჯაჭვითა ბევრასფი, გუელთა უფალი, და დააბა მთასა ზედა, რომელ არს კაცთ შეუვალიო". ესევითარი წერილ არს ცხოვრებასა სპარსთასა" (ლ. მრ. $13_1$)[1]. თრითინოს შესახებ ცნობილი ზღაპარი გამოაქვეყნა სოლომონ ყუბანეიშვილმა, ხოლო ამ სახელის იდენტიფიკაცია ავესტურ Θraētaona-სთან ეკუთვნის გ. ახვლედიანს[2]. ამ სახელის ირანულში არსებული ფორმების შეპირისპირებისას ქართულში შეთვისებულ ფორმასთან, ერთი მხრივ, და სომხურთან და არაბულთან, მეორე მხრივ, ადვილად შევამჩნევთ ქართული თრითინოს ავესტურთან ნათესაობას. გველვეშაპ aži Dahāka-ს დამმარცხებელი გმირი ავესტაში წარმოდგენილია ფორმით Θraētaona. შდრ. vīsō. puϑrō āϑvyānōiš Θraētaonō (Yt. 5. 33, 17) „შვილი ათვიანთა გვარისა თრაიტაუნა". Varənəm yim čaϑrəgaošəm yahmāi zayata, Θraētaonō ǰanta ažōiš dahākay (V, 1, 17) „ოთხკუთხ ვარუნაში ვინც დაიბადა, თრაეტაონა აჟი დაჰაკას მკვლელი". ვედაში მას უდრის Trita Āptya. თრაეტაონა, ბართოლომეს აზრით, ნაწარმოებია ϑrita-საგან 'მესამე', რომელიც აგრეთვე გამოყენებულია საკუთარ სახელად[3]. საშ. ირანულში ეს სახელი ცნობილია ფორმებით: ფალ. Frētōn, ფაზ. Frēdūn, ახ. სპარსული Farēdūn, Fērīdūn, Afrīdūn; სომხურში დადასტურებულია ფორმა Հրուդէն, მომდინარე საშ. ირანულიდან (კომპლექსი fr, როგორც ცნობილია, იძლევა hr-ს, ხოლო ხმოვნები e და u გადანაცვლებულია hruden < hredun-იდან). ქართულში დადასტურებულია აფრიდონ (ქართლის ცხოვრებაში), ფრიდონ (შაჰნამეს ქართულ ვერსიებში, ვეფხისტყაოსანში, რუსუდანიანში და სხვა).

ძალიან ახლოსაა ავესტურ ფორმასთან აგრეთვე სახელი სავარსამ (შდრ. გვარი სავარსამიძე). შდრ. ავ. Syāvaršan[4]—ირანელი მთავარი ქავიანთა დინასტიიდან, კავატას შვილიშვილი, Haosravah-ის (ხოსროს) მამა, აფრასიაბის ძმა. სახელი კომპოზიტს წარ-

[1] პავლე ინგოროყვას ეს ადგილი მიაჩნია ნაშთად ეპოსისა, რომელიც ლექსის ფორმით არსებობდა ქართულში. იგი, სრულიად სამართლიანად, აქ ხედავს ორტაეპიან შაირს „რომელმან შეკრა ჯაჭვითა ბევრასფ(ი) გუელთა უფალი და დააბა მთასა (მას) ზედა, რომელ არს კაცთ შეუვალი". პ. ინგოროყვა, ლეონტი მროველი, „ენიმკის" მოამბე, X, 1941, გვ. 95—96.

[2] იხ. გ. ახვლედიანი, „ავესტა", ქართული თარგმანი და კომენტარი, „ლიტერატურული ძიებანი", II, 1944, გვ. 4.

[3] Chr. Bartholomae, AirWb, გვ. 799—800.

[4] იქვე, გვ. 1631.

მოადგენს და შედგენილია სიტყვებისაგან syāva 'შავი'+aršan[1] 'მამრი, მამაცი' (რომელიც იხმარება ცალკე საკუთარ სახელადაც)=ახ. სპ. Sjāwaxš ან Siyāvaxš-, აგრეთვე, Siāvaš. ქართ. სიაუში და შიოში (ქართ. ცხ. შიოშ ბედნიერი) საშუალო და ახალი სპარსულიდან არის შეთვისებული. სომხურში დადასტურებულია ფორმით Šavarš ან Šavaš[2] (შდრ. ქართ. შარვაშ < შავარშისაგან, შარვაშიძე), ავ. Syāvaršan > ქართ. *Savarsan > სავარსამ (გვარში სავარსამიძე). სავარსიმისძე, აგრეთვე, „ამირან დარეჯანიანის" გმირის სახელია. „...და ზედან ეწერა ვითა—მე, ამირან დარეჯანის ძე, ყმა ჩემი სავარსიმისძე, ბადრი იამანისძე და ყმა მისი ინდო ჰაბუკი, ნოსარ ნისრელი და ყმა მისი ალი დილამი" (ამირ. დარეჯ. $4_{14}$).

„დავეკაზმენით და წავედით ამირან დარეჯანისძე, აბან ქამაჩისძე, ალი მოამადისძე... და სხვა ლაშქარი ათი ათასი კაცი და მე, სავარსიმისძე" (ამირ. დარეჯ. $52_{36}$).

ზოგადი სახელებიდან ავესტურ ტრადიციას შეიძლება დავუკავშიროთ სიტყვები წმინდა (წმიდა), ეშმა, დროშა, ფართო, ჯოჯოხეთ-ი და ზოგი სხვა.

1. წმიდა — უძველესი ქართული სიტყვაა და ერთნაირად გავრცელებულია როგორც ძველ, ისე ახალ ქართულში, მოიმე ქართველურ ენებში შესატყვისი არ მოეპოვება. ფონეტიკურადაც და სემანტიკურადაც იგი ძალიან ახლოსაა შესაბამის ავესტურ სიტყვასთან.

„და ვითარცა მკუდარი იდვა წმიდაჲ შუშანიკ ქუეყანასა ზედა" (მარტ. შუშ. $20_{21}$).

„ხოლო მე დავდეგ მეუფედ მის მიერ ზედა სიონსა მთასა წმიდასა" (ფს. $2_{6}$).

„და თავყანის სცეს და ამბორს უყვეს ფერჴთა მისთა წმიდათა" (ე. მცხ. $90_{30}$).

„ხოლო წმიდამან ჰაბო ჰრქუა მათ" (აბო, $72_{35}$).

„ხოლო დღესა მეხუთესა აღდგა, ვითარცა ახალ-განჩაბუკებული და მიიწია წმიდად საკურთხეველად..."(ს. ზ. $176_{18}$).

„რამეთუ ოდესმე წმიდათა ანგელოზთა გონებაჲ პოვის ჩუენ შორის და ოდესმე ეშმაკთაჲ" (გრ. ხანძთ., გვ. ია $_{64}$).

ამოსავლად მივიჩნევთ ავესტურ ფორმას spəntō (ადიექტივი ta-ზე), 'წმიდა', heilig, sanctus, ერთ-ერთი ძირითადი საკულტო

---

[1] Chr. Bartholomae, AirWb, გვ. 1631.

[2] F. Justi, IN, გვ. 299 — 300.

ტერმინი, ეპითეტი, რომელიც იხმარება ღვთაებათა და სხვა საკულტო ცნებათა მიმართ (აჰურამაზდა, armaiti, aməšəspənta, haoma, miϑra, gan 'ხარი' და სხვა)[1]. ნაწარმოები ფორმაა spanah. spanyah (ადიექტივი), spaništa 'უწმინდესი', გავრცელებულია მთელ რიგ ინდოევროპულ ენებში[2]. ძვ. სლავ. СВѦТЪ, რუს. святой, ლიტ. šventas. შდრ. საშ. სპარსული spand (spandarmat=ავ. spənta; armaiti)[3], spannak, ახ. სპ. سپند, سپنج 'წმიდა', სომხ. սպանդ- 'სხვერპლი'[4]. ს-ს გადასვლა წ-დ მკვეთრის წინ არ არის მოულოდნელი წპ > წმ (n-ს გავლენით). იხ. დაწვრილებით საშუალო სპარსულ სიტყვებში.

2. ეშმა (ეშმაკი) — 'ბოროტი გენია, ავი სული, სატანა'. ქართულში ეს სიტყვა ორი სახით არის წარმოდგენილი: უფრო გავრცელებული ეშმაკი, რომელიც ფორმის მიხედვით საშუალო სპარსულიდან არის შეთვისებული (დაბოლოება ak მიუთითებს საშ. ირანულ ეპოქაზე) და უფრო არქაული ეშმა, რომელიც უმთავრესად დიალექტებსა და საშუალო ქართულის ძეგლებში გვხვდება, მაგრამ დაბოლოების მიხედვით უფრო ძველ ირანულს უნდა განეკუთვნებოდეს. ეშმაკი განხილული იქნება საშ. სპარსულ სიტყვებში. რა შეიძლება ითქვას ქართული სიტყვის ავესტურთან კავშირის შესახებ?

ავესტაში დადასტურებულია ფორმა aēšma[5] — ზოგადი მნიშვნელობით 'ავი, ბოროტი, ცოფიანი, მრისხანე'. იგი წარმოადგენს აგრეთვე დემონის სახელს (პერსონიფიცირებული შური, ბოროტება, ბრაზი), ე. წ. daēva (ქართ. დევი). ერთ-ერთი სამ უბოროტეს სულთაგან: Aka Manah, Ahramanyu (აჰრიმანი) და Aišma (ავ. aēšma), „რომელიც არსებობს ადამიანთა და ცხოველთა წინააღმდეგ“[6].

სიტყვის ძირად მიჩნეულია ავ. aēš- 'მღელვარება, სწრაფი მოძრაობა', ინდ. ევრ. *eisa-დან. შდრ. ძვ. ინდ. īṣate, iṣyati, ბერძნ. οἶστρος 'ძლიერი სურვილი, ვნება, მღელვარება', ლათ. īra[7]. საშ.

[1] Chr. Bartholomae, AirWb. გვ. 1619—1621.
[2] A. Мейе, Введение в сравнительное изучение индо-европейских языков. М.-Л., 1937, გვ. 401.
[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 204.
[4] H. Hübschmann. AG, I. გვ. 277.
[5] Chr. Bartholomae, AirWb, გვ. 35.
[6] A. Christensen. Essai sur la demonologie Iranienne, Kobenhavn. 1941.
[7] H. Reichelt, Awestisches Elementarbuch, Heidelberg. 1909, გვ. 414; იხ. აგრეთვე, მ. ანდრონიკაშვილი, ირანული წარმოშობის ზოგი ქართული სიტყვის ეტიმოლოგიისათვის.

ირანულში (Būndahišn-ში) aišma წარმოდგენილია Xēšm-ის სახით (სახელი ერთ-ერთი არქიდემონისა, რომელსაც ამარცხებს Srōš-ი, ავ. Srauša). მანიქეველურ დემონოლოგიაში, რომელშიც, როგორც ცნობილია, გამოყენებულია ზოროასტრული მითოლოგიის ნომენკლატურა, dēv-ების და pariy-ების გვერდით ვხვდებით xēšm-ებსაც. ახალ სპარსულში მას შეესატყვისება xišm, xašm 'სიავე, ბოროტება, ბრაზი, მრისხანება'. სომხურში *հաշմ* 'მახინჯი, ხეიბარი, განრღვეული' და *հաշմ անդամ*, იმავე მნიშვნელობით.

პ. **ფართო** — 'ვრცელი, განიერი, თავისუფალი, მსუბუქი' [1].

„ჭირსა ჩემსა ვხადე უფალსა, და ისმინა ჩემი და გამომიყვანა მე ფ ა რ თ ო დ" (ფს. $117_5$).

„ფ ა რ თ ო ყვენ სლვანი ჩემნი ქუეშე ფერჴთა ჩემთა, რაჲთა არა მოუძლურდენ ალაგნი ჩემნი" (ფს. $17_{37}$ /ა/).

„არა მიმეც მე ჴელთა მტერთა ჩემთასა, დამიდგენ ფ ა რ თ ო ს ა ფერჴნი ჩემნი" (ფს. $30_9$).

„ხოლო მიმოგანიმსტურეს და იხილეს და არა იპოვა ადგილი ველოანი და ფ ა რ თ ო ე ბ ი თ შემწყნარებელი მათი" (ს. ზ. $153_{27}$).

აკაკი შანიძე „სინური მრავალთავისათვის" ქართულ გამოკვლევაში (ლექსიკა) აღნიშნავს: „როგორც ჩანს, მჩატის ანუ მსუბუქის მნიშვნელობით ფ ა რ თ ო ც იხმარებოდა და აქედან ა ღ ფ ა რ თ ე ბ ა — შემსუბუქება. სევერიანე გაბალონელის თხზულებაში („შესხმისათჳს ყრმათაჲსა") იკითხება: „აწ იპოვე შენ, კიცო (=კიცუო), ქრისტჱსა და შეიწურე (=შეიჭურე?) ზედა-მჯდომელი იგი არა თუ დამამძიმებელი, არამედ ა ღ მ ა ფ ა რ თ ე ბ ე ლ ი", და შემდეგ, „აღიღეთ უღელი ჩემი თქუენ ზედა და ისწავეთ ჩემგან, რამეთუ მშჳდ ვარ და მდაბალ გულითა, რამეთუ უღელი ჩემი ცხებულ და ტჳრთი ჩემი ფ ა რ თ ო" [2] (134, 20 — 26).

სიტყვა ფ ა რ თ ო ძალიან ახლოს არის ფორმითაც და მნიშვნელობითაც ავესტურ სიტყვასთან pərəϑav (pərəϑu) 'ფართო, ვრცელი, განიერი'. ძვ. ინდ. pṛthuh, შდრ. ბერძნ. πλατύς 'განიერი, ფართო' [3].

სომხურში ეს სიტყვა წარმოდგენილია *հարթ*-ის სახით (f > h-ს). კ. ბოუდა ქართულ ფ ა რ თ ო ს სომხურიდან შეთვისებულად თვლის [4], ხოლო პ. ფოგტი ზოგ სხვა სიტყვასთან ერთად მას

[1] სინური მრავალთავი, გვ. 329.

[2] იქვე.

[3] Chr. **Bartholomae**, AirWb, გვ. 892—893; H. **Reichelt**, AE, გვ. 459.

[4] K. **Bouda**, Beiträge zur Etymologischen Erforschung des Georgischen, Lingua, Vol. II, 3, 1950, გვ. 302.

საერთო უცნობი ინდოევროპული წყაროდან ნასესხებად მიიჩნევს როგორც სომხურში, ისე ქართულში[1].

4. **დროშა** — „მწყობრთ ნიშანი, ფერად-ფერადი გუნდთა და გუნდთა საცნობელი“ (საბა).

„მე წარვედ: ხილვად: არმაზისა: და აღივსნეს მთანი იგი დ რ ო შ ა ი თ ა : და ერითა: ვ͠ა ყუავილითა: ხ͠ მე შევუსწრვე ციხედ: არმაზდ: და დავდეგ: ახლოს კერპისა მის“ (მოქც. ქართ. 751$_{15}$). ეგევე ადგილი ნინოს ცხოვრებიდან ლეონტი მროველთან:

„მყის უკუე წარვიდა წმიდა ნინო ხილვად არმაზისსა და აღივსნეს ჴევნი იგი დ რ ო შ ე ბ ი თ ა და ერითა ვითარცა ველნი ყუავილითა“ (54$_{25}$).

ეს სიტყვა გვხვდება აგრეთვე ტექსტში „მამათა სწავლანი“:

„მაშინ გამოჩნდეს ჯუარი პატიოსანი წინაშე მისსა, ვითარცა დ რ ო შ ა ჲ წინაშე მეფისა, და იხილონ ყოველთა ძალთა ზეცისათა...“ (125$_{1}$).

ძველ ქართულ ძეგლებში აგრეთვე გვხვდება საშ. ირანული ფორმა დ რ ა უ ჟ ი , რომელიც სომხურის მეშვეობით არის შემოსული ქართულში (იხ. საშ. სპარს. სიტყვებში).

ავესტაში დადასტურებულია ფორმა **drafša**[2] 'დროშა, ალამი', ძვ. ინდ. **drapsa** 'დროშა', საშ. სპ. **drafš**[3], ახ. სპ. **dirafš**[4], ავ. **gaoš.drafšo** 'ძროხის სახე დროშა', **haēnayås[ca]... drafšəm** 'მტრული დროშა', სომხ. *դրաւշ* 'დროშა', *դրաւշակ*[4] id., სირ. דרפשא 'დროშა', მანდ. דראפשא 'ჯვარი'.

პ. ჰორნს ამ სიტყვის ძირითად და თავდაპირველ მნიშვნელობად მიაჩნია 'სინათლე, ბრწყინვა'. ნათელი, თვალსაჩინო > ნიშანი — ალამი, დროშა — ჯვარი. ქართული, როგორც ფორმათა შეპირისპირებიდან ჩანს, ყველაზე ახლოს ამოსავალ ავესტურ ფორმასთან დგას. თუ, რა თქმა უნდა, დაბოლოების ა შეესაბამება ძველ ირანულ ფუძისეულ a-ს.

5. **ჯოჯოხ-ეთ-ი** — 'ქვესკნელი, გეენია'.

„და მას არ უნდა ნუგეშინის-ცემის და თქუა, ვითარმედ: შთავიდე მე ძისა ჩემისა თანა გლოვით ჯ ო ჯ ო ხ ე თ ა. და სტიროდა მას მწარედ“ (დაბ. 37$_{35}$).

„...ხოლო ქრისტემან უბრძანა ქუეყანასა და განეღო და დანთქა ეშმაკი იგი და შთაჰქდა ჯ ო ჯ ო ხ ე თ ა დ ქუესკნელად“ (ე. მცხ. 39$_{17}$).

---

[1] H. Vogt. Armenien et caucasique du Sud, NTS, B. IX, 1938, გვ. 331.

[2] Chr. Bartholomae, AirWb, გვ. 771.

[3] P. Horn, GrnpEt, გვ. 123.

[4] H. Hübschmann, AG, I, 146.

„რამეთუ ვარ მე ცოცხლივ ჯოჯოხეთსა შინა და არა უწყი...“ (ლ. მრ. $67_{26}$).

„და მან იხილა ნებროთ ჯოჯოხეთსა შინა და იჴსნა“... (ჯუანშ. $108_{10}$)

ქართულ სიტყვაში ჯოჯოხეთი ფუძეა **ჯოჯოხ-**, რომელიც, ჩვენი ფიქრით, უკავშირდება ამავე ცნების გამომხატველ ძველ ირანულ სიტყვას, სახელდობრ, ამოსავლად უნდა იქნეს მიჩნეული ავესტური duž.aŋhav (duž.aŋhu) 'ჯოჯოხეთი', სიტყვასიტყვით 'ავი სამყოფელი' (ფალ. vat. axᵛ id.) = duž+aŋhav ან daožahva 'ჯოჯოხეთი', ნაწარმოები ვრდდჰის საშუალებით duž-aŋhav-იდან, საშ. სპარსული dōžaxᵛ, ახ. სპარსული dōzax[1] 'ჯოჯოხეთი'. სომხურში გვაქვს դժոխք საშ. სპარსული dōžaxᵛ-იდან[2], ავ. daožahva > ფალ. dōžaxᵛ > ქართ. *doǰax > *დოჯოხ > ჯოჯოხ-ეთ (-ეთ ქართული გეოგრაფიული სახელების მაწარმოებელი სუფიქსია).

ქართულ ფორმაში ირ. ž გადავიდა ჯ-დ და შემდეგ ასიმილაციით თავკიდური d-ც ჯ-დ.

daožahva ჯოჯოხეთის საპირისპიროდ, რომელიც ეტიმოლოგიურად 'ავ. სამყოფელს' ნიშნავს, ავესტაში არსებობს აგრეთვე სიტყვა hvaŋhav 'კარგი სამყოფელი' (hu 'კარგი' + aŋhav 'ყოფნა'), ე. ი. 'სამოთხე, სასუფეველი'.

## სკვითურ-სარმატული და ალანურ-ოსური ელემენტები ქართულში

შედარებით უფრო ხელშესახები ფაქტები შესაძლებელია დადგინდეს ქართველი ტომების ისტორიული და ენობრივი ურთიერთობის შესახებ ძველ ირანულ დიალექტზე მოლაპარაკე სკვითებთან და სარმატებთან. ირანული ელემენტის არსებობა სამხრეთ რუსეთის სტეპებში, ჩრდილო კავკასიაში, შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროებზე VIII — VII საუკუნიდან ჩვენს ერამდე IV — V-მდე ჩვენი ერით მეცნიერებაში დღეს უცილობელ ფაქტად ითვლება. ანტიკური მწერლების ცნობებით, ზემოაღნიშნული რაიონები დასახლებული იყო ხალხით, რომელიც ცნობილია სკვითებისა და სარმატების სახელწოდებით (Σκύθαι და Σαρμάται, ლათ. Sarmatae). უკვე მიულენჰოფის, მილერის, ტომაშეკის, ფასმერისა და სხვათა შრომებში სავსებით დამტკიცებულია ირანული ენობრივი ელემენ-

---

[1] Chr. Bartholomae, AirWb. გვ. 756, 675.

[2] H. Hübschmann, AG, I. გვ. 143.

ტების არსებობა მათ ენაში[1]. თუმცა უნდა აღინიშნოს, რომ სკვით-სარმატთა ეთნიკური შემადგენლობისა და ენის შესახებ მრავალი თეორია არსებობდა: მათ სთვლიდნენ ირანელებად, ურალურ-ალთაური მოდგმის ხალხად, თურქულ-თათრული წარმოშობისად, არსებობდა კელტური, სლავური და უკანასკნელად კავკასიური თეორიაც, რომლის წარმომადგენლები არიან ნ. მარი და ივ. ჯავახიშვილი. ნ. მარი თავის შრომებში „Термин скиф" (1922) და „Скифский язык" (1926) ამტკიცებს, რომ შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროებზე უძველეს ეპოქაში ბერძნული და ირანული ელემენტების გვერდით უნდა ვეძიოთ მესამე ადგილობრივი ელემენტი, — წინარე ბერძნული და წინარე ირანული, — ამის საფუძველს იძლევა მასალა, რომელიც არ იხსნება არც ბერძნულითა და არც ირანულით.

ივ. ჯავახიშვილი სკვითებსა და სარმატებს კავკასიელთა (ადიღეურ-ჩაჩნურ-ავარულ ხალხთა) წინაპრებად თვლის და ქართველებთან მათ გენეტურ კავშირს ამტკიცებს; ირანული, მისი აზრით, გარედან შემოსული ელემენტია, ირანელებთან მეზობლური ურთიერთობის შედეგად შეთვისებული[2]. მაგრამ რა ხასიათისაც არ უნდა იყოს ეს ელემენტი, მკვიდრი თუ გარედან შემოტანილი, მისი არსებობა აშკარაა და სამხრეთ რუსეთის სტეპებიდან მიდიაში მიმავალ სკვითებს ქართველურ ენებში მისი შეტანა შეეძლოთ. აკად. მანანდიანი ბერძნული წყაროების ახალი ინტერპრეტაციის საფუძველზე ამტკიცებს, რომ სკვით-კიმერიელთა ტომების შემოსვლა კავკასიაში სამხრეთ რუსეთის სტეპებიდან დაიწყო VIII საუკუნეში ქ. წ. და მათი წინსვლა სამხრეთით მხოლოდ II ან III საუკუნეში შეჩერდა ჩვენს ერამდე; მისი აზრით, ისინი ჩრდილოეთიდან სამხრეთ კავკასიაში მეოტიდო-კოლხეთის გზით შემოიჭრნენ შავი ზღვის აღმოსავლეთ სანაპიროსა და კოლხეთის გავლით და მათი ნაწილი სომხეთის ჩრდილო-დასავლეთით დამკვიდრდა[3].

---

[1] Вс. **Миллер**, Язык осетин, М.-Л, 1962, გვ. 16. იქვე დასახელებულია ლიტერატურა: **Müllenhoff**, Ueber die Herkunft und Sprache der pontischen Scythen und Sarmaten, 1866; Вс. **Миллер**, Осетинские этюды, III, М., 1887, გვ. 39 — 101; Ю. **Кулаковский**, Аланы по сведениям классических и византийских писателей, Киев, 1899; W. **Tomaschek**, „Alani", Pauly-Wissowa. RE d. kl. Alt.

[2] И. **Джавахишвили**, Основные историко-этнологические проблемы истории Грузии, Кавказа и Ближнего Востока, ВДИ, № 4, 1939.

[3] Я. **Манандян**, О некоторых проблемах истории древней Армении и Закавказья. Ереван, 1944, გვ. 72.

უკანასკნელ ხანებში ქართულ ისტორიოგრაფიაში აღნიშნული და ხაზგასმულია ის მნიშვნელოვანი როლი, რომელიც შეასრულა სკვით-კიმერიელთა ტომების შემოჭრამ და დასახლებამ საქართველოში, როგორც ძველი კოლხეთის, ისე აღმოსავლეთ საქართველოს — ქართლის (იბერიის) ტერიტორიაზე, რომლის კვალი აშკარად ჩანს როგორც ტოპონიმიკაში და ძველ ქართულ ისტორიულ წყაროებში დაცულ პირის საკუთარ სახელებში, ისე არქეოლოგიურ მონაცემებში, რომლებიც აღმოჩენილია ამიერკავკასიაში (საქართველო, სომხეთი, აზერბაიჯანი), და ქართულსა და სომხურ ისტორიულ წყაროებში.

ი. ჯავახიშვილი თავის ზემოდასახელებულ ნაშრომში აღნიშნავდა, რომ ქართველთა მონათესავე ჩრდილოკავკასიური ტომები გავრცელებული იყვნენ უფრო დიდ სივრცეზე—ჩრდილო კავკასიასა და ყირიმში, რასაც მოწმობს ამ რაიონების უძველესი ტოპონიმიკა. პირველი ათასწლეულის პირველ ნახევარში ჩვენს ერამდე ჩრდილო კავკასია და სამხრეთ რუსეთის სტეპები დაიკავეს აღმოსავლეთიდან შემოჭრილმა მომთაბარეთა ახალმა ტალღებმა, რომელთა ძირითად მასას ირანულ-ენოვანი სკვითები შეადგენდნენ. სკვით-კიმერიელთა შემოჭრისა და ქართველ ტომებთან მათი ისტორიული ურთიერთობის შესახებ ყველაზე სრული ცნობები მოცემულია გ. მელიქიშვილის შრომაში „**К истории древней Грузии**". ქვემოთ ჩვენ მიზანშეწონილად მივაჩნია გადმოვცეთ გ. მელიქიშვილის მიერ დახატული ისტორიული ვითარება ვრცელი ამონაწერების მოტანით ზემოაღნიშნული ნაშრომის სათანადო ადგილებიდან. ჩვენ ვფიქრობთ, აღნიშნული ისტორიული ვითარება გასაგებს გახდის ქართული ენის ლექსიკაში საკმაოდ მრავალრიცხოვანი სკვითურ-ალანურ-ოსური ელემენტების არსებობას, რომლებიც ქვემოთ იქნება განხილული. ხოლო, თავის მხრივ, ჩვენს მიერ წარმოდგენილი ლინგვისტური მასალა მკვიდრ საფუძველს შეუქმნის გ. მელიქიშვილის მიერ წარმოდგენილ დებულებებს აღნიშნულ საკითხში. „...VIII საუკუნის მეორე ნახევარში ჩვენს ერამდე ჩრდილოეთიდან, სამხრეთ რუსეთის სტეპებიდან და ჩრდილო კავკასიიდან დაიწყო სკვით-კიმერიელთა შემოჭრა სამხრეთში. განსაკუთრებულ ძალას ამ შემოჭრებს აძლევდა, როგორც ჩანს, ის გარემოება, რომ სკვითებს და კიმერიელებს შეუერთდნენ კავკასიაში და უფრო სამხრეთით მცხოვრები ბევრი ისეთი ტომები, რომლებიც მანამდე ჩაგვრას განიცდიდნენ თავისი ძლიერი მეზობლების, — ძველი აღმოსავლეთის მსხვილი სახელმწიფოების, — მიერ. ჩრდილოეთის მომთაბარეთა შემოჭრა სამხრეთ რაიონებში (ამიერკავკასია და ახლო აღმოსავლეთი) რამდენიმე ნაკადად

მოხდა. VIII საუკუნის 30-იან ან 20-იან წლებში ჩვენს ერამდე წინა აზიაში შემოიჭრნენ მნიშვნელოვანი მასები კიმერიელებისა; ხოლო უფრო მოგვიანებით, სხვა გზით, მოხდა უკვე შემოჭრა სკვითური ტომებისა (ხაზი ჩემია. მ. ა.). კიმერიელები შემოიჭრნენ ე. წ. მეოტიდო-კოლხეთის გზით, რომელიც გაჭიმული იყო აზოვისა და შავი ზღვის აღმოსავლეთ სანაპიროზე, სკვითები კი მოდიოდნენ კასპიის ზღვის დასავლეთ სანაპიროთი დარუბანდის გადასასვლელით (კარით)" [1]. აღნიშნულ გარემოებაზე მიგვითითებენ ძველი ბერძენი ავტორების (მაგ., ჰეროდოტე I, 103—104, IV, 12) ცნობები და არქეოლოგიური მასალა, რომლის მიხედვით ირკვევა, რომ ჩრდილოელი მომთაბარეები კავკასიონის სხვა გადმოსასვლელებითაც სარგებლობდნენ (მაგალითად, დარიალის ხეობით). ამ თვალსაზრისით საინტერესოა აგრეთვე სარგონ მეორის ეპოქის ასურული წერილები, რომლებიც კიმერიელთა მიერ ურარტელთა ლაშქრის დამარცხების შესახებ მოგვითხრობენ. ურარტუში მიმავალმა კიმერიელებმა და სკვითებმა რომ კულხას სამეფოს ტერიტორიაზე გაიარეს, ამას მოწმობს აგრეთვე რამოდენიმე ტოპონიმიც სამხრეთ ამიერკავკასიაში, რომელსაც სპეციალისტები თრაკიული და ჩრდილო-ირანული ენობრივი მასალის საფუძველზე უკეთებენ ინტერპრეტაციას: მაგალითად, სახელწოდება თრიალეთის ქედისა, რომელსაც უკავშირებენ კიმერიელი ტომის **ტრერების** სატომო სახელს (შდრ. სომხ. თრელ-ქ), და სახელწოდება ქვემო ქართლისა Γωγαρηνή, სომხური *Գուգարք*. აკ. შანიძის[2] აზრით, ეს უკანასკნელი შეიცავს ფუძეს **გოგ-**, რომლის დაკავშირება შესაძლებელია ბიბლიური თქმულების **გოგ-სა და მაგოგთან**, რომელსაც უკვე იოსებ ფლავიუსი სკვითებთან აიგივებდა. ქვემო ქართლის სახელწოდებაში სკვითების სახელის არსებობა, გ. მელიქიშვილის აზრით, „მიუთითებს მომხდარ ფაქტზე სკვითური ტომების აქ დასახლებისა და გარკვეულ პერიოდში მათი პოლიტიკური ჰეგემონიისა ამ ტერიტორიაზე. ეს მით უმეტეს სარწმუნოა, რომ მსგავსი მდგომარეობა ჩვენ გვაქვს, როგორც ჩანს, მეზობელ (აღმოსავლეთით) ოლქში საკაშენე. სტრაბონის მიხედვით, სომხეთის ერთ-ერთ ჩრდილოეთ რაიონში დასახლდნენ საკები (=სკვითები), რომელთა სახელის მიხედვით ეს რაიონი იწოდებოდა „საკაშენე" (XI, 29₄).

---

[1] Г. Меликишвили, К истории древней Грузии, გვ. 221 და შემდეგ.

[2] ა. შანიძე, ქართული ენის სტრუქტურისა და ისტორიის საკითხები, „Два чано-мегрельских суффикса в грузинском и армянском языках". გვ. 23.

მიუხედავად იმისა, რომ წერილობით ძეგლებში ჩვენ არა გვაქვს მონაცემები ამიერკავკასიის ჩრდილოეთი რაიონების შესახებ, კერძოდ საქართველოს შესახებ, უნდა ვიფიქროთ, რომ შემოჭრილი ტომებიდან ზოგიერთი უეჭველია ამ რაიონში დასახლდა. ამას მოწმობს ფაქტი საქართველოსა და ამიერკავკასიის მატერიალურ კულტურაში სკვითური ელემენტების არსებობისა, რაც ამ პერიოდში ამიერკავკასიის მოსახლეობის სკვით-კიმერიელთა ტომებთან ინტენსიურ ურთიერთობაზე მიუთითებს და, შესაძლებელია, სკვით-კიმერიელთა ცალკეული ჯგუფების ამიერკავკასიის ტერიტორიაზე მოსახლეობაზეც".

VII—VI ს. ძვ. წ. ა. ამიერკავკასიის მატერიალურ კულტურაში, ადგილობრივი და ძველი აღმოსავლურის გვერდით, გვხვდება სკვითური ელემენტიც. დიდი რაოდენობით არის აღმოჩენილი, როგორც საქართველოში, ისე სომხეთსა და აზერბაიჯანში, ამ ეპოქის არქეოლოგიურ ფენებში სკვითური ისრის პირები და სკვითური შეიარაღების სხვა საგნები. ისრის პირები ნაპოვნია, მაგალითად, სამთავროს სამაროვანში; აქვე აღმოჩენილია სკვითური აკინაკები და სხვა ადრე-სკვითური კულტურის ტიპიური ნიმუშები[1]. აღსანიშნავია, აგრეთვე დვანის ნეკროპოლის სამარხი ცხენის ძვლებით, სკვითური იარაღით, ცხენის აღკაზმულობით და სხვა[2]. სამარხი სკვითური კულტურის საგნებით აღმოჩენილია წიწამურში, სოფ. ბეშთაშენთან, თრიალეთში და სხვაგან. სკვითური ელემენტები აღმოჩენილია აგრეთვე აფხაზეთშიც, სადაც VII—VI ს. ძვ. წ. ა. სამარხებში ჩვენ ვხვდებით ტიპიურ სკვითურ ინვენტარს და სკვითური დამარხვის წესის დამახასიათებელ ნიშნებს.

სკვითური საგნები ნაპოვნია სომხეთში (კარმირ-ბლური, სევანის ტბის რაიონი) და აზერბაიჯანშიც (მინგეჩაურის გათხრების დროს)[3].

„სკვით-კიმერიელთა შემოსევებმა დიდი როლი შეასრულეს ამიერკავკასიის და მაღლობელი აღმოსავლეთის ცხოვრებაში. შემოჭრილი ტომები თავზარს სცემდნენ ადგილობრივ მოსახლეობას და

---

[1] Г. Меликишвили, op. cit. გვ. 223—224.

[2] С. Макалатиа, Дванский некрополь, Советская археология, XI, 1949, გვ. 231.

[3] Б. Куфтин, Археологические раскопки в Триалети, I, გვ. 43 და შემდეგ.

ანადგურებდნენ მთელ ოლქებს. მათ გაიარეს მცირე აზია, მიაღწიეს მის დასავლეთ საზღვრებს, შეიჭრნენ სირიაში, პალესტინაში და მივიდნენ ეგვიპტის საზღვრებამდე. მხოლოდ ძალების ძალიან დიდი დაძაბვის შედეგად აღმოსავლეთის მსხვილი სახელმწიფოების მმართველებმა (ეგვიპტე, ასურეთი, ურარტუ) შეძლეს შეეჩერებინათ მათი მოწოლა და გადაერჩინათ თავისი სახელმწიფოები სრული განადგურებისაგან. სკვითები და კიმერიელები დასხდნენ ამიერკავკასიისა და ახლო აღმოსავლეთის სხვადასხვა ალაგას და ჯერ კიდევ დიდხანს ასრულებდნენ მნიშვნელოვან როლს ამ რაიონების პოლიტიკურ ცხოვრებაში.

არ შეიძლება ვიფიქროთ, რომ თავისი შემოჭრის ადრეულ პერიოდში სკვითები და კიმერიელები ეწეოდნენ შეიარაღებულ ბრძოლას მთელი ახლო აღმოსავლეთისა და ამიერკავკასიის მოსახლეობასთან. უეჭველია, მრავალი უმეტესად სუსტი გაერთიანებანი, რომლებიც ჩაგვრას განიცდიდნენ თავისი ძლიერი მეზობლებისაგან, შეუერთდნენ კიდეც სკვით-კიმერიელებს, ფიქრობდნენ რა, რომ მათი დახმარებით გაიმარჯვებდნენ თავის მეზობლებზე.

შეიძლება ვიფიქროთ, რომ სკვით-კიმერიელთა ეფექტური ბრძოლა მსხვილი ძველი აღმოსავლური სახელმწიფოების წინააღმდეგ შეუძლებელი იქნებოდა მათდამი მტრული დამოკიდებულების დროს ამიერკავკასიის მოსახლეობასთან. მაგრამ მალე მათი თავდასხმითი ენერგია გამოილია. მართალია ისინი ამის შემდეგაც მნიშვნელოვან როლს ასრულებდნენ ახლო აღმოსავლეთში, მაგრამ ძირითადად, როგორც მოკავშირეები ან დაქირავებული ჯარი ძველი აღმოსავლური სახელმწიფოების მმართველებისა... ის, რაც მოუვიდათ სკვითებსა და კიმერიელებს, რომლებიც მოქმედებდნენ ამიერკავკასიის სამხრეთით მოსაზღვრე ტერიტორიაზე, უეჭველია მოუვიდოდათ სკვით-კიმერიელთა იმ ტომებსაც, რომლებიც დამკვიდრდნენ თვით ამიერკავკასიის ტერიტორიაზე. რადგან ისინი არ იყვნენ ძალიან მრავალრიცხოვანი და... განვითარების შედარებით დაბალ საფეხურზე იდგნენ—მალე უნდა მოხვედრილიყვნენ ადგილობრივი პოლიტიკური გაერთიანებების გავლენის ქვეშ და ბოლოს შერწყმოდნენ, ასიმილირებულიყვნენ ადგილობრივ მოსახლეობასთან"[1]. ყველა ზემოთქმულიდან შეიძლება გამოვიტანოთ დასკვნა, რომ ძველი საქართველოს მოსახლეობა მჭიდროდ იყო დაკავშირებული სკვით-სარმატთა ტომებთან, რომლებიც ემეზობლებოდნენ მას როგორც ჩრდილოეთით, ისე სამხრეთით და თვით საქართველოს ტერიტორიაზეც (განსაკუთრებით მთიანეთში). ქართული ისტორიული ტრადიცია დიდ

[1] Г. Меликишвили, op. cit., გვ. 225, 230.

ადგილს უთმობს მთიელებთან ურთიერთობის საკითხს, განსაკუთრებით ქართლის სამეფოს ისტორიის პირველ პერიოდში. ქართლის სამეფო ამ დროს გარემოცული იყო მეომარი მთიელებით და ჩრდილო კავკასიისა და სამხრეთ რუსეთის ველებზე მცხოვრები მრავალრიცხოვანი მომთაბარე ტომებით, რომლებიც სერიოზულ საფრთხეს უქმნიდნენ მის არსებობას. მაგრამ ძლიერმა ქართლის სამეფომ შეძლო, როგორც ჩანს, თავისი გავლენა გაევრცელებინა მეზობელ მთიელ ტომებზე, შეეყვანა ისინი თავის შემადგენლობაში და განეხორციელებინა კონტროლი დიდი კავკასიონის გადმოსასვლელებზე, რასაც უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა არა მარტო მისთვის, არამედ მეზობელი მსხვილი სახელმწიფოებისათვის (სომხეთი, ირანი, რომი და სხვა). ამავე დროს, მას ხელთ ჰქონდა მძლავრი იარაღი თავისი სამხრეთელი მტრების წინააღმდეგ, რადგან ყოველთვის შეეძლო შეთანხმებულიყო მთიელებთან და ჩრდილოეთის მომთაბარეებთან, გადმოეშვა ისინი სამხრეთით და მათთან ერთად გაენადგურებინა თავისი მეტოქეები. ამაზე მიგვითითებენ არა მარტო ქართული წყაროები, არამედ ბერძენი და რომაელი მწერლების ცნობები[1]. ქართლის ცხოვრებაში ო ვ ს ე ბ ი ხაზართა შთამომავლებად იწოდებიან, ლეონტი მროველთან ვკითხულობთ: „ხოლო ოდეს პირველ გამოვიდა ხაზართა მეფე და მოტყუენნა ქუეყანანი, რომელნი ზემოთ დამიწერიან, და გარდავლო მთა კავკასია. და იყო ძე მისი სახელით უ ო ბ ო ს, და მისცა ძესა თჳსსა ტყუე სომხითისა და ქართლისა. და მისცა ქუეყანა კავკასის ნაწილი... დასავლეთამდე მთისა და დაეშენა უ ო ბ ო ს: და მათნი ნათესავნი არიან ო ვ ს ნ ი, და იგი არს ო ვ ს ე თ ი“ (ლ. მრ. $12_{16}$). რომ ხაზართა შემოსევის ქვეშ ქართლის ცხოვრების ამ ადგილას სკვითთა შემოსევა იგულისხმება, დიდი ხანია აღნიშნული იყო მკვლევართა მიერ (კლაპროტი, პატკანოვი, მილერი და სხვა). ამასვე ადასტურებს გ. მელიქიშვილიც: „ის გარემოება, რომ

[1] გ. მ ე ლ ი ქ ი შ ვ ი ლ ი ს თქმით, „ტერმინი იბერია ანტიკურ ლიტერატურაში თავიდანვე იკაფავს გზას, როგორც სახელწოდება მთლიანი პოლიტიკური ერთეულისა, რომელიც მოიცავდა ბარის მოსახლეობის გვერდით მეზობელი მთიელების მნიშვნელოვან ნაწილსაც, რომელიც ბევრ რამეში მნიშვნელოვნად განსხვავდებოდა სამეფოს წამყვანი ბარის მოსახლეობისაგან“. სტრაბონით „ბარში ცხოვრობენ იბერები, რომლებიც უფრო მიწათმოქმედებას მისდევენ და მშვიდ ცხოვრებას ეწევიან, შეიარაღებულნი სომხურად და მიდიურად, ხოლო მთიანი ნაწილები უჭირავთ მეომართა უმრავლესობას, რომელიც თავისი ცხოვრების წესით სკვითებსა და სარმატებს ჰგავს, რომლებსაც იგი ემეზობლება და ენათესავება“; იხ. Г. Меликишвили, op. cit., გვ. 292—293: სტრაბონი (XI, 3, 3).

მოსახლეობა კავკასიონის ქედის ჩრდილოეთით იწოდება „ხაზარებად“, შეიძლება გამოყენებულ იქნეს დამათარიღებელ ნიშნად. ხაზარები ამ ტერიტორიაზე მნიშვნელოვან როლს ასრულებენ VII საუკუნიდან. VII—VIII საუკუნეებში ძალიან ხშირი იყო მათი შემოჭრა ამიერკავკასიაში. რამდენიმე ხანს ამის შემდეგაც ხაზარები რჩებიან მნიშვნელოვან ძალად და „ქართლის ცხოვრების“ მიერ „ხაზართა“ სახელის მიღება ჩრდილოეთის ხალხების ზოგად სახელად ამ ეპოქის მემკვიდრეობას წარმოადგენს“ [1]. რომ ქართლის მოქცევასა და ლეონტი მროველის თხზულებაში სწორედ სკვით-სარმატთა ტომებთან ურთიერთობაზეა ლაპარაკი, ამას ცხადყოფს ჩრდილო-ირანული (სკვითურ-სარმატული) საკუთარი სახელები, როგორც ქართლის ცხოვრების მეფეთა ნუსხაში (საურმაგ, აზო, არსუკ, ქარძამ, ბრატმან, ღადამ, ასფაგურ და სხვა), ისე არმაზის გათხრების დროს აღმოჩენილ ბილინგვაში მოხსენიებული პირთა სახელები, რომლებიც ვ. აბაევის მიერ ახსნილია ალანურ-ოსური ენობრივი მონაცემების საშუალებით (ქსეფარნუგ, იოდმანგან, ზევახ და სხვა), რომ არაფერი ითქვას იმის შესახებ, რომ ლეონტი მროველთან წარმოდგენილი სქემა მსოფლიო ისტორიისა, რომელსაც ის ცდილობს დაუკავშიროს მნიშვნელოვანი მოვლენები საქართველოს ისტორიიდან, ხაზარებში უეჭველია სკვით-სარმატთა ტომების შემოჭრას გვავარაუდებინებს (ხაზარები — სკვითები, სპარსელები — აქამენიდები, ანტიოქოს — სელევკიდები და ბერძნები — პონტოს სამეფო) [2].

შეპირისპირება ლინგვისტური მონაცემებისა, რომლებიც მოპოვებულია ჩრდილო კავკასიის, სამხრეთ რუსეთისა და შავი ზღვის

---

[1] ასეთი შემთხვევები მატიანეთა მიერ მათთვის უფრო ნაცნობი გვიანდელი სახელწოდების გავრცელებისა ადრინდელ ისტორიულ მოვლენებზე ცნობილი ფაქტია ყველა ხალხის ისტორიაში და დამახასიათებელია ქართული ისტორიული ტრადიციისათვისაც. სკვითებს გვიანდელი წყაროები უწოდებენ ჰუნებსა და ყივჩაყებსაც (ლ. მროველი), და, პირიქით, სპარსელების სახელი ვრცელდება არაბებზე და თურქებზედაც (იხ. Г. Меликишвили, К истории древней Грузии, გვ. 35 — 37 და შემდეგ; აგრეთვე, მ. ანდრონიკაშვილი, ირანული ეთნიკური და გეოგრაფიული სახელები ქართ. ისტორიულ წყაროებში, სადელთან სპარსი, სპარსეთი).

[2] ქართული და ქართველური ტომების სკვით-სარმატებთან ისტორიული ურთიერთობის საკითხები ყველაზე სრულად და ვრცლად განხილული აქვს გ. მელიქიშვილს თავის ხემოაღნიშნულ შრომაში. მას სრულად აქვს გამოყენებული მანამდე არსებული სპეციალური ლიტერატურა და ყველა ისტორიული წყარო. ამიტომ ჩვენ ამ შრომას მივყვებით გარკვეული ეპოქის (III ქ. წ.— III ქ. შ.) ქართულ-სკვითურ-ალანური ისტორიული დამოკიდებულების გადმოცემისას.

ჩრდილო სანაპირო ქალაქების ბერძნულ წარწერებში დადასტურებული ირანული ეთნიკური, ტოპონიმიკური და პირის სახელების სახით, ძველი სპარსულისა და ანტიკური ავტორების მონაცემებთან, სავსებით ადასტურებს ისტორიულ ცნობებს (თუნდაც ბერძნული და ქართული წყაროებისა) იმის შესახებ, რომ სკვითებისა და სარმატების სახელწოდების ქვეშ ოსთა წინაპრებიც იგულისხმებიან. ამის საბუთია ოსური ლექსიკისა და ფონეტიკის სიახლოვე სკვითურ სახელებთან. „უძველესი ირანული ლექსიკური ელემენტების შემცველი სკვითური სახელები მათში ისეთი ფორმით არის წარმოდგენილი, რომელიც ყველა ირანული ენებიდან მხოლოდ ოსურს ახასიათებს“. მაგალითად, სკვითური Λεἱμανος = ოს. lymæn | limæn 'მოყვასი', სკვითური Ναμγηνος = ოს. nomgin (<nawgin) 'სახელოვანი', სკვითური 'Οσμαρακος = დიგორ. osmarag 'женоубийца'; სკვით. Ινσαζαγος = ოს. insæʒ 'ოცი', Αρδαρος = ოს. ærdar, ældar 'ხელმწიფე, თავადი', φούρτας = ოს. fyrt | furt 'ვაჟი' და სხვა; აქამენიდების ლურსმულ წარწერებში დაცული სატომო სახელი სკვითებისა Saka = ოს. sag 'ირემი' (ტოტემური ცხოველის სახელი); სკვითთა ბელადის სახელი დარიოსის წარწერაში Skunxa = ოს. sk'unxt 'სახელოვანი, გმირი', დიგორ. sk'wænxun 'თავის გამოჩენა', 'გმირობა' და უამრავი სხვა. დაწვრილებითი ანალიზი ირანული წარმოშობის „სკვითური“ სახელებისა მოცემული აქვს ვ. აბაევს ნარკვევში „სკვითური ენა“ [1]. აღნიშნულ ნაშრომში ავტორმა სავსებით გარკვეულად განსაზღვრა სკვითურის ადგილი ირანულ ენათა შორის და დაასაბუთა მის წინამორბედ სპეციალისტთა [2] მიერ წამოყენებული დებულება, რომ 2000 წლით ერთმანეთს დაშორებული „სკვითური ენა“, ერთი მხრივ, და თანამედროვე ოსური, მეორე მხრივ, წარმოადგენენ განვითარების ორ საფეხურს ირანული ენების ერთი და იმავე შტოსი, რომელიც ცნობილია ჩრდილო-ირანულ ან სკვითურ-სარმატულ ენათა ჯგუფის სახელწოდებით. ოსების წინაპრები, რომლებიც VII საუკუნიდან ძვ. წ. ა. III-მდე ქ. შ. ჩრდილო კავკასიაში და სამხრეთ რუსეთში ბინადრობდნენ, შუა საუკუნეებში ცნობილი არიან უმთავრესად ალანების სახელწოდებით. ქართული, სომხური, ბიზანტიური, ლათინური, არამეული, რუსული ისტორიული წყაროების

---

[1] იხ. В. Абаев, ОЯФ, 147 და შემდეგ.

[2] მხედველობაში გვაქვს ჰ. ჰიუბშმანის, ვს. მილერის, მ. ფასმერისა და სხვათა შრომები ოსური ენის შესახებ. იხ. ზემოთ.

შეპირისპირება ააშკარავებს, რომ ოსების (ოვსების), ასების, ჲაზო-გების და ალანების სახელწოდების ქვეშ ერთი და იგივე ხალხი იგულისხმება. ვ. აბაევის მიერ გამოვლენილი ლინგვისტური მასალა უეჭველს ხდის ამ დებულების სისწორეს. საინტერესოა, რომ დარი-ალის ხეობას, რომელსაც სპარსელები, რომაელები და არაბები ალანთა კარს უწოდებდნენ (შდრ. ფალ. dar-i Alan, Bāb al-Alan, porta Alanorum) და რომელიც ძვ. ქართულშიც დ ა რ ი ა ლ ა ნ ი ს სახელით არის ცნობილი, „აბოს წამება“-ში (VIII ს.) ახლავს გლო-სა: „რომელ არს ოვსთა კარი“ [1]. ოსებისა და ალანების იგივეობას ამტკიცებს აგრეთვე ალანური (ასური) საკუთარი სახელები, მაგა-ლითად: ა ლ დ ე (აფხაზთა მეფის (XI ს.) გიორგის მეუღლე) = ოს. ქალის სახელი Aldæ; სახელი Anbal = ოს. æmbal | ænbal ‘ამხანაგი’, გვარი Æmbaltæ, რომელიც დადასტურებულია სხვადასხვა წყარო-ებში (რუსულში XII ს. და X ს. საფლავის ქვის წარწერაში, რომე-ლიც ნაპოვნი იყო მდინარე ზელენჩუკთან ისტორიული ალანეთის ტერიტორიაზე); Ἰταζης ალანთა წინამძღოლის სახელი VIII ს. = ოს. idæʒ ‘ქვრივი’, Matarša (ალანი, ასთა წინამძღოლი) = ოს. Matærsæ ‘უშიშა’ და სხვა [2].

ოვს-ალანებთან კულტურულ-ისტორიული ურთიერთობა ჩვენი ერის ისტორიის პირველ საუკუნეებშივე იგულისხმება. კასიოს დიონის ცნობით, ქართლის მეფემ ფარსმან მეორემ მოაწყო ალა-ნების მსხვილი შემოსევა პართიისა და სომხეთის სამფლობელოებ-ში. ეს ისტორიული ფაქტი ასახულია ლ. მროველის თხზულებაში ფარსმანის ძეთა (აზორკ და არმაზელ), ქართლის მეფეთა, მიერ სომ-ხეთის წინააღმდეგ ოვსთა და ლეკთა გადმოყვანის ეპიზოდში (იხ. ლ. მრ. $45_{7-10}$) [3], აგრეთვე მოსე ხორენელთან არტაშესის ალანებ-თან ბრძოლის შესახებ ცნობილ ამბავში. ალანთა გაქრისტიანების შემდგომ მეგობრული ურთიერთობა კიდევ უფრო განმტკიცდა, ჩვეულებრივი გახდა ქორწინებანი საქართველოსა და ოსეთის სამეფო სახლებს შორის (რასაც ადგილი ჰქონდა უძველესი დროიდან—ფარ-ნავაზის, საურმაგის, გორგასალის დროს). ასეთ ხანგრძლივსა და მჭიდრო პოლიტიკურ-ისტორიულ ურთიერთობას, ბუნებრივია, უნდა მოჰყოლოდა ენობრივი ურთიერთობა ქართულსა და ალანურ-ოსურს შორის და, მართლაც, ორივე ხალხის ენაში ჩვენ ვხვდებით ამ

---

[1] იხ. მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, ირანული სატომო და გეოგრაფიული სახელები ძველ ქართულ საისტორიო წყაროებში, გვ. 21, 22.

[2] В. А б а е в, ОЯФ, გვ. 86; მ ი ს ი ვ ე, О некоторых осетинских элементах в грузинском, ТИЯ, т. VI, М., 1956, გვ. 438.

[3] იხ. Г. М е л и к и ш в и л и, К истории древней Грузии, გვ. 357.

ურთიერთობის კვალს შეთვისებული ლექსიკური ელემენტების სახით. ოსურ ენაში მნიშვნელოვანი რაოდენობით ქართული ელემენტების არსებობა მრავალჯერ იყო აღნიშნული ოსური ენის მკვლევართა მიერ (ვ. მილერი, ჰ. ჰიუბშმანი, გ. ახვლედიანი, ვ. აბაევი, ე. ბენვენისტი და სხვა). შედარებით ნაკლები ყურადღება ექცეოდა ოსური ელემენტების გამოვლენას ქართულში. უკანასკნელ ხანებში ამ მხრივ საყურადღებო შედეგებია მიღებული გ. ახვლედიანისა და ვ. აბაევის მიერ. ამ უკანასკნელის მიერ ქართულსა და ქართველურში (მეგრული, სვანური) გამოვლენილია რამდენიმე ათეული (30-მდე) ოსური წარმოშობის სიტყვა[1], მათ შორის ისეთი ყოველდღიური ხმარების ჩვეულებრივი სიტყვები, როგორიც არის: ქუდი, ხიდი, ორმო, ბევრი, ქადილი, ქადაგი, შავი, ძნელი, მკაცრი, დოლი და სხვა. საკუთარი სახელები: საურმაგი, აღსართანი, ვახტანგი, იაღსარი, ალუდა, აფშინა; არმაზსა და მცხეთაში აღმოჩენილი ბერძნული და არამეული წარწერების სახელებიდან: ქსეფარნუგი, იოდმანგანი, შარგასი, ზევახი, ბევრაზურია. ვ. აბაევს აღნიშნული აქვს ის მიზეზები, რომლებიც ხელს უშლიდნენ და ართულებდნენ ოსურ-ალანური ელემენტების გამოვლენას ქართულში; ეს არის, ერთი მხრივ, ქართული ეტიმოლოგიური ლექსიკონის უქონლობა და ქართული ლექსიკის სისტემატური შეუსწავლელობა სიტყვათა წარმომავლობის თვალსაზრისით, ხოლო მეორე მხრივ, ის გარემოება, რომ ქართულის კულტურული უპირატესობის გამო ოსურის გავლენა ქართულზე უფრო ნაკლებია, ვიდრე პირიქით. მას აღნიშნული აქვს აგრეთვე ის სირთულე, რომელიც თან სდევს ქართულში ოსურიდან შემოსული სიტყვების გამიჯნვას სპარსულიდან შეთვისებული სიტყვებისაგან. საკითხი ალანურ-ოსურ-ქართული ენობრივი ურთიერთობის შესახებ განხილულია გ. ახვლედიანის წიგნში „Сборник избранных работ по осетинскому языку". ჩვენთვის განსაკუთრებით მნიშვნელოვანია სტატია „О некоторых вопросах аланско (осетинско)-грузинских языковых взаимоотношений". ამ სტატიაში ავტორი, აღნიშნავს რა იმ დიდ მნიშვნელობას, რომელიც ენიჭება ენობრივ მონაცემებს ქართველი და ოსი ხალხის ისტორიული ურთიერთობის შესწავლისას, სავსებით ეთანხმება ვ. აბაევის მიერ წამოყენებულ დებულებას, რომ „ოსურ-ქართული კულტურული ურთიერთობანი თავისი სიძველის, სიმდიდრის, სირთულისა და ინტერესის მიხედ-

[1] ОЯФ, გვ. 86; О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 438 და შემდეგ.

ვით იმსახურებენ იმას, რომ გახდნენ საგნად სპეციალური კვლევისა“[1]. გ. ახვლედიანის აზრით, „ოსურ-ქართული ენობრივი ურთიერთობის სირთულე იმაში მდგომარეობს, რომ ჩვენ აქ გვაქვს ხანგრძლივი საურთიერთო გავლენა, რომელიც სცილდება ჩვეულებრივი გავლენის ფარგლებს“[2]. აღნიშნულ ენებს შორის ურთიერთდამოკიდებულებას, მისი აზრით, შეიძლება ვუწოდოთ უფრო ურთიერთგამსჭვალვა (взаимопроникновение). მისივე თქმით, ქართული სიტყვები ოსურში და ოსური ქართულში ვერ მოხვდებოდნენ ამ ენებში იზოლირებულად, ცალკეული ნასესხობების სახით, ისინი უთუოდ შეადგენდნენ უმნიშვნელო ნაწილს მრავალრიცხოვან სიტყვათა სისტემისას, რომელიც ორივე ენისათვის საერთო იყო, და რომელიც ურთიერთმოქმედებისას ამ ენათა სტრუქტურასთან იწვევდა სათანადო ცვლილებებს ორივე ენის გრამატიკასა და ფონეტიკაში. „მნიშვნელოვანი სტრუქტურული შეხვედრები ქართულ და ოსურ ენებს შორის აიძულებს მკვლევარს გამოარკვიოს ის უეჭველად უფრო ვრცელი საერთო ლექსიკური ფონდი, რომელმაც განსაზღვრა ეს თანხვდენილობანი“ (ფონეტიკურ სისტემათა ნეიტრალიზაცია, მსგავსება გრამატიკულ ფორმათა სემანტიკისა და ფრაზეოლოგიზმებისა). აღსანიშნავია, რომ გ. ახვლედიანი არ თვლის საჭიროდ მკვეთრად გაიმიჯნოს ერთმანეთისაგან მიმართულება სიტყვების შეთვისებისა — ოსურიდან ქართულში თუ პირიქით (ვინ ვისგან ისესხა), რამდენადაც, როგორც იგი აღნიშნავს, მას აინტერესებს ერთიანობა ენობრივი და, მაშასადამე, საზოგადოებრივ-კულტურული მოვლენებისა ამ ორ ხალხს შორის.

შედეგი ოსურისა და ქართულის ასეთი ურთიერთგავლენისა თუ ურთიერთგამსჭვალვისა, როგორც გ. ახვლედიანი უწოდებს, თავს იჩენს, უპირველეს ყოვლისა, ამ ენათა ფონეტიკური სისტემების მსგავსებაში. თანამედროვე ოსურ თანხმოვანთა სისტემას ქართულისაგან განასხვავებს მხოლოდ ერთი თანხმოვანი, ეს არის ოს. f, რომელიც უცხოა ქართული და ქართველური ენებისათვის. ძვ. ოსურის (ალანურის) ფონეტიკური შედგენილობა იბერიულ-კავკასიურ ენათა გავლენამდე შესაძლებელია წარმოვიდგინოთ ძველი ირანული ენების ფონეტიკური მონაცემების მიხედვით, კერძოდ სკვითურ-სარმატულის მიხედვით. სკვითური კონსონანტიზმი, აღდგენილი აბაევის მიერ[3], არ შეიცავს არც ერთ სპეციფიურ კავკასიურ თანხმოვანს,

---

[1] ОЯФ, გვ. 93—94.

[2] იხ. Г. Ахвледиани, Сборник избранных работ по осетинскому языку, I, Тбилиси, 1960, გვ. 173.

[3] ОЯФ, Скифский язык, გვ. 202; Г. Ахвледиани, Сборник избранных работ, გვ. 175.

იგი განსხვავდება სხვა ძველი ირანული ენებისაგან მხოლოდ რამდენიმე სპეციფიური ნიშნით, რომელიც არ სცილდება ირანულ ენათა ისტორიული დიალექტოლოგიის ფარგლებს. ვ. აბაევის მიერ ე. წ. სკვითური ფონეტიკური სისტემა შემდეგი სახით არის აღდგენილი: **ხმოვნები:** a, ā, i, u, ai (> e), au (> o); **თანხმოვნები:** k, g, x, č, ǰ (ǯ), t, d, ϑ, p, b, f, m, n, r, y, v, s, š, z, ž, h. სკვითური ენის ბგერითი შედგენილობის აღდგენა სხვა ირანულ ენათა მონაცემებისა და ოსურთან შეპირისპირების გარეშე შეუძლებელი იქნებოდა, იმდენად არაზუსტად გადმოსცემს მას ბერძნული და ლათინური დამწერლობა. ამის შესახებ წარმოდგენას მოგვცემს ის სქემა, რომელიც მოყვანილია ვ. აბაევის ნაშრომში სკვითური ენის შესახებ:

| | | |
|---|---|---|
| ბერძნ. | α — ā, a | λ — l |
| | αι — ai, e | μ — m |
| | β — b, v (w) | ν — n |
| | γ — g, ğ | ξ — xš, xs, kš, ks |
| | δ — d | ο — o, u, v, (w), va |
| | ε — e, a, i (y) | ου — p, b |
| | ει — i, ai | σ — s, š, z, ž |
| | ζ — z, ž, ʒ (dz), ǰ (dž), c, č | τ — t, d, č |
| | η — e, (i ?) | υ — u, v (w) |
| | ϑ — ϑ, t | φ — f |
| | ϑι — č (c ?) | χ — x, h |
| | ι — i, y | ψ — fs |
| | κ — k, x (სიტყვის ბოლოს) g | ω — o, u (?), va, vā |

ე. ი. მეტ-ნაკლები სიზუსტით გადმოცემულია მხოლოდ k, x, d (δ), p, f, m, n, r თანხმოვნები. ყველა სხვა თანხმოვნის გადმოცემისას, ვ. აბაევის თქმით, ყოველთვის რჩება ადგილი ეჭვისა და ბუნდოვანებისათვის. მაგალითად, თანხმოვნები g და ğ გადმოცემულია ერთი ნიშნით γ-თი. აფრიკატები č და ǰ, უცხო ბერძნული და ლათინური კონსონანტიზმისათვის, გადმოიცემოდა ხუთი სხვადასხვა საშუალებით č = τ, ϑ, ϑi, σ, ζ. ბერძნულ დამწერლობაში არ არის გადმოცემული განსხვავება სისინა და შიშინა აფრიკატებს შორის č, ǰ და c, ʒ, ნახევარხმოვანი v გადმოცემულია ου, ο, β, v-ს საშუალებით, არ არის გარჩეული s—z, š—ž-საგან და სხვა. ამ თვალსაზრისით ქართული ენის მონაცემებს უძველეს ქართულ

ძეგლებში დადასტურებული ოსურ-ალანურიდან შეთვისებული სიტყვების სახით გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება სკვითურ-სარმატული და ოსური ისტორიული ფონეტიკის შესწავლის საქმეში, რამდენადაც ქართულს, ისე როგორც სხვა ქართველურსა და კავკასიურ ენებს, თავისი მდიდარი კონსონანტური სისტემით, შესანიშნავი საშუალება აქვს გადმოსცეს ძველი ირანული (სკვითური) კონსონანტიზმი, რომელიც კავკასიურ ენებთან ურთიერთგავლენის საფუძველზე თანდათანობით ქართველური კონსონანტიზმის თითქმის იდენტური ხდება. ოსური ენის მკვლევართა შრომებში, აბაევამდე, მიუხედავად იმისა, რომ ისინი აღნიშნავდნენ ოსურ ლექსიკაში კავკასიური და, განსაკუთრებით, ქართული ელემენტების არსებობას (ჰიუბშმანი, მილერი და სხვა), სათანადო ყურადღება არ ექცეოდა ქართულ-ქართველური ენების მნიშვნელოვან როლს ოსური ენის ჩამოყალიბებაში, რომელიც ცალკეული ლექსიკური ელემენტების სესხებამდე არ დაიყვახება. ვ. აბაევმა თავის შრომებში ხაზგასმით აღნიშნა და დაასაბუთა, „რომ კავკასიური ელემენტი ოსურში შევიდა არა როგორც გარეგანი გავლენა, თურქულისა და არაბულის მსგავსად, არამედ როგორც დამოუკიდებელი სტრუქტურული ფაქტორი, როგორც მისი მეორე ბუნება“ [1]. დასკვნით დებულებებში შრომისა „О взаимоотношении иранского и кавказского элемента в осетинском“ ვ. აბაევი ამბობს: „ოსური ენის ფონეტიკასა, მორფოლოგიასა და სინტაქსში კავკასიური სუბსტრატი გვევლინება, როგორც დამოუკიდებელი კონსტრუქციული ელემენტი და არა როგორც „სესხება“. კავკასიური ელემენტი იჭრება ოსური ენის ე. წ. ძირითად ლექსიკურ ფონდში, რაც შეიძლება აიხსნას მხოლოდ ხანგრძლივი ორენოვნების ნიადაგზე“. არა ერთგზის იყო აღნიშნული, როგორც ვ. აბაევის, ისე ოსური ენის სხვა მკვლევართა მიერ, რომ ამ სუბსტრატულ ელემენტებს შორის ყველაზე ძირითადი და მნიშვნელოვანია ქართულ-ქართველური ელემენტი [2]. ეს საკითხი უაღრესად საინტერესოა როგორც ქართული ენისა და კულტურის ისტორიისათვის, ისე ინდოევროპეისტიკისა და ზოგადი ენათმეცნიერების თვალსაზრისით, რამდენადაც ცხადყოფს ქართულის გავლენას ინდოევროპულ ენათა ოჯახის ერთ-ერთი ძირითადი შტოს—ირანული ენების—წარმომად-

---

[1] В. Абаев, ОЯФ, გვ. 76.

[2] იქვე, გვ. 291, 323; სტატიები: Поездка в Сванетию, Мегрелизмы в осетинском და Происхождение и культурное прошлое осетин по данным языка, გვ. 86—87.

გენელზე, მაგრამ ამჟამად ჩვენ არ შევუდგებით მის განხილვას. ჩვენი შრომის ძირითად მიზანს შეადგენს ირანული ელემენტების გამოვლენა ქართულში და არა პირიქით. ამიტომ ოსური ენა ჩვენთვის საინტერესოა, როგორც წარმომადგენელი ირანულ ენათა ჯგუფისა, მემკვიდრე სკვითურ-სარმატული ენობრივი ტრადიციისა. ქვემოთ ჩვენ წარმოვადგენთ ჩვენს მიერ მოპოვებულ მასალას ქართულ ენაში სკვითურ-სარმატული და ალანურ-ოსური ლექსიკური და ონომასტიკური ელემენტების სახით, რაც, ჩვენი ფიქრით, მნიშვნელოვნად აფართოებს მასალობრივად იმ მონაცემებს, რომლებიც აქამდე იყო ცნობილი ოსური ენის მკვლევართა შრომების მიხედვით. ვ. აბაევისა და გ. ახვლედიანის მიერ გამოვლენილ სიტყვებს წარმოვადგენთ, აგრეთვე, სათანადო დოკუმენტაციით ქართული წერილობითი ძეგლებიდან და ვამაგრებთ, სადაც ეს შესაძლებელია, სხვა ლინგვისტური საბუთებით. ამასთანავე, ჩვენ განზრახული გვაქვს ცალკე შრომაში ან ამ შრომის შემდგომ ნაწილებში წარმოვადგინოთ ჩვენი დასკვნები ქართულ-ქართველური ელემენტების შესახებ ოსურში, რაც, ჩვენი ფიქრით, ცოტათი მაინც გააფართოებს იმ მასალას, რაც აქამდე იყო ცნობილი.

ჩვენ არ მიგვაჩნია მიზანშეწონილად ამ ნარკვევში გაუმიჯნავად და სადაურობის მიუთითებლად წარმოვადგინოთ ოსურ-ქართული ან კავკასიურ-ოსური „საერთო ფონდის სიტყვები" და, რა სირთულესაც არ უნდა წავაწყდეთ მათი გამიჯნვის დროს, ჩვენი თემა მოითხოვს მითითებულ იქნეს განხილულ სიტყვათა წარმომავლობა (გარდა რამოდენიმე გამონაკლისისა).

ვ. აბაევს ქართულ და ქართველურ ენებში ოსურ-ალანურიდან შეთვისებულად მიაჩნია შემდეგი სიტყვები: ოსურიდან ქართულში — შავი, ბევრი, ქუდი, ლუდი, დოლი, ორმო, ხიდი, უსო, ქერჩო, ქადება, ქადაგი, დიალექტური რაჭ. — ნახშობა, რანგი, გუდუნი, ძნელი, მკაცრი, ნუსადია, ბუზვა, აბუზვა, მურა (ძაღლი), ფერცხალი, ურვათი. სვანურში: სვან. ინღა, ინაღა 'მოცხარი' = ოს. ninæǯ, id. (ჩრდილო-თურქული წარმოშობის სიტყვა), სვან. მანჲშ 'ჭვავი'= = ოს. mænæw 'ხორბალი', სვან. ზად 'солод' = ოს. zad, id, სვან. მგრშქ 'ჭიანჭველა' = ოს. mælʒyg | mulʒug, id (< ძვ. ოს. *murčuk — ფორმიდან), სვან. დარგ 'თხა' = ოს. dærk, id, სვან. გურნა, გურანა 'ხელსაფქვავის ქვა', 'ქვასანაყი' = ოს. kuroj | kurojnæ 'წისქვილი', სვან. არსან 'მსხვილი თოკი', 'ჯაჭვი' = ოს. rætæn, ræsæn (ძვ. ირ. rasana, სპ. rasan), id, სვან. ცგგ 'წისქვილის ნაწილი' (подпятник) = ოს. cæg 'რკალი, რგოლი, მარყუჟი', სვან.

ჭ ი რ თ 'ქვების გროვა' = ოსური cyrt|cirt 'ძეგლი, საფლავის ქვა', სვან. ქ გ რ ჯ ი ნ 'ნაცარში გამომცხვარი პური' = ოს. kærʒyn|kærʒin 'ქერის პური', სვან. ვ ო რ ä შ 'არყის მასალა' (ან გამონახადი) = ოს. wæræs 'брага', სვან. რ ა ნ გ 'თაფლუჭი' = ოს. rong 'ნართების მითიური სასმელი', 'ნექტარი', სვან. ქ ე რ დ ä ნ 'ნაჭერი, ჭვარი' = ოს. kærdæn 'ქსოვილის ნაჭერი, თავშალი', სვან. მ ა კ უ შ-ტ ä გ 'ოეძო' = ოს. mæk'ustæg 'მხრის ძვალი' (ოს. stæg 'ძვალი'), სვან. დალისვ[1] (მულახ. დალჺს) 'ცხვარი 6 თვიდან წლამდე' = ოს. dalys|dalis, id, სვან. ბ ვ ა ს ტ 'ქვეყანა' = ოს. bæstæ, id, სვან. სელხგრ 'სულელი' = ოს. sælxær, id, სვან. ბ უ რ ა ნ 'ნაგავი, ნეხვი' = ოს. byron|burojnæ 'ნაგავი'.

გარდა ამისა, სვანურში დადასტურებულია რიგი სახელები „ნართული ეპოსიდან": ნäრთ, სოსრუყვა, ვერძმეგ, ხაბიჯ, სათანäჲ, ზითანäჲ და სხვა. ვ. აბაევს შესაძლებლად მიაჩნია, აგრეთვე, გამოთქვას, ვარაუდის სახით, მოსაზრება სვანური ზმნების mand 'სიყვარული' და za (lizal) 'შობა' ოსური წარმოშობის შესახებ. შდრ. ოს. mond, monc 'ძლიერი სურვილი, ვნება' და za 'გაჩენა'. რამდენიმე სიტყვა შესულია ოსურიდან მეგრულშიც (ნოსა, ალანი კოჩი, ალანურობა). გაცილებით მეტია, როგორც ზემოთ იყო აღნიშნული, ქართულ-ქართველურიდან ოსურში შესული ლექსიკური ელემენტები, გამოვლენილი ვ. აბაევის მიერ, მაგრამ, ზემოაღნიშნული მიზეზების გამო, ამჟამად ჩვენ მათ არ ვეხებით. განხილულ სიტყვებში, გარდა ირანული წარმომავლობის სიტყვებისა, გვხვდება თურქული, უნგრულ-ფინური, ჩრდილო ევროპული წარმოშობის სიტყვებიც (ლუდი, დოლი და სხვა), რომლებიც ოსურის მეშვეობით არიან მოხვედრილი ქართველურ ენებში. აღსანიშნავია, რომ ქართულში შეთვისებული ოსურ-ალანური სიტყვების დიდი ნაწილი შეთვისებულია უძველეს ეპოქაში (განსაკუთრებით ე. წ. ძირითადი ფონდის სიტყვები, ზმნის ძირები, რამდენიმე ყოველდღიური ხმარების სიტყვა) — სკვით-სარმატთა თუ ალანთა ძლიერების ეპოქაში, როდესაც მათი ენობრივი გავლენა ვრცელდებოდა თითქმის ყველა კავკასიელ ხალხზე. პირიქით, ქართულიდან ოსურში შესული ლექსიკური ელემენტების უმრავლესობა ეკუთვნის უფრო გვიანდელ ეპოქას, რომელიც ქარ-

---

[1] ვ. აბაევის აზრით, ოს. სიტყვებში dærk' და dalis შესაძლებელია გამოიყოს ელემენტი dar, რომელიც აღნიშნავს 'წელიწადს', მაგრამ მისთვის გაურკვეველია, რა ენაზე; ჩვენი ფიქრით, აქ შეიძლება მოვიშველიოთ ძვ. ქართ. ტ ა რ ი გ ი 'კრავი', რომელიც სომხურიდან მომდინარეობს, სომხურში კი տարի — tari ნიშნავს 'წელიწადს'.

თულის კულტურული უპირატესობით აღინიშნება (ქრისტიანობასთან დაკავშირებული და საერთოდ სხვა კულტურული ტერმინები). მეორე მხრივ, ქართულში გამოვლენილი ოსურ-ალანური სიტყვების საკმაოდ დიდი ნაწილი განეკუთვნება დიალექტურსა და პერიფერიულ ლექსიკას. დიალექტებიდან პირველ რიგში აღსანიშნავია რაჭული, მოხევური და ხევსურული, რომელთაც დღემდის მეზობლური კონტაქტი აქვთ ოსურ მოსახლეობასთან.

მეტად საინტერესო მასალა აქვს წარმოდგენილი გ. ახვლედიანს ზემოდასახელებულ ნარკვევში ოსურ-ქართული ენობრივი შეხვედრების შესახებ, სადაც ავტორი განზრახ გაუდიფერენცირებლად და მეტწილად წარმომავლობის მიუთითებლად განიხილავს ლექსიკური და ფრაზეოლოგიური ხასიათის საყურადღებო შეხვედრებს ქართულ და ოსურ ენებს შორის. ჩვენ დავასახელებთ ჩვენთვის საინტერესო შემთხვევებს ოსურ-ალანურიდან ქართულში მომდინარე ლექსიკური ელემენტებისა (ფრაზეოლოგიური და იდეოსემანტიკური შეხვედრები ამჟამად არ იქნება ჩვენი განხილვის საგანი). მაგალითად: ოსურად მიაჩნია გ. ახვლედიანს ელემენტი ვირ- ქართულ სიტყვებში *ვირთხა* და *ვირთაგვა*, შდრ. ოსური wyry 'ვირთხა'; ფუძე სივ- (გასივება, სივება) = ოს. sijyn: syd 'გაყინვა, გათოშვა', ქართ. *ბოძი* 'სვეტი' = ოს. boʒ 'თხა', ოს. ʒy|ʒi 'ენკლიტიკური ფორმა III პირის ნაცვალსახელისა' = ქართ. ძი- ნაწილაკი, ოს. kwyʒ|kuj 'ძაღლი' = ქართ. '*ქუცი, ქუცი*' (ძაღლის დასაძახებელი გამოთქმა), ოს. k'ona 'კერა, კოცონი, ოჯახი, სახლი' = ქართ. *ჭიაკოკონა*, ოს. tæryn 'გარეკვა, გაგდება' = ქართ. *თრევა*, ოს. wærag 'მუხლი' = ქართ. *ვარაგი* 'მანგლის ყუა' (საბა), ოს. færssag 'უცხო, სხვა მხრისა' (fars 'გვერდი, მხარე') = ქართ. *ფარსაგი* „საშუალ კეთილისა და ავისა" (საბა), ოს. xæræg 'ვირი' = ქართ. დიალექტ. *ხირაგა* 'ვირის უნაგირი', ოს. æʒær [ag] 'უდაბური' = ქართ. *ეწერი* 'ბუჩქნარი, მცირე ტყე, უნაყოფო მიწა', ოს. mæstæ 'ჩუსტები' = ქართ. *მესტები* 'უძირო ჩექმა' და სხვა.

ოსურ-ალანურ-ქართული ურთიერთობის კვლევისას ლექსიკასთან ერთად ჩვენთვის უაღრესად მნიშვნელოვანია ფონეტიკური მხარე, რამდენადაც ლექსიკური ელემენტების შემოსვლის გზების გასარკვევად ფონეტიკური შესატყვისობების დადგენას გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება. ჩვენთვის სახელმძღვანელოა გ. ახვლედიანისა და ვ. აბაევის შრომებში წარმოდგენილი დებულებები და მოსაზრებანი ოსური ენის ფონეტიკური შედგენილობის შესახებ, კერძოდ

მისი დახასიათება, როგორც ქართულ-ქართველურთან ძალიან ახლო მდგომი სისტემისა (ხმოვანთა და თანხმოვანთა სფეროში), სახელდობრ, გ. ახვლედიანის მოსაზრება ქართული და ოსური ენების ფონეტიკურ სისტემათა განსაკუთრებული სიახლოვის შესახებ, რომელიც შედეგია ნეიტრალიზაციისა ორ სხვადასხვა წარმოშობის ენას შორის ხანგრძლივი ურთიერთგავლენის ნიადაგზე. ეს პროცესი გ. ახვლედიანს შემდეგნაირად აქვს წარმოდგენილი: აბრუპტივებისა და ფშვინვიერთა შეჭრა ქართულიდან ოსურში ხდებოდა თანდათანობით აღნიშნულ ბგერათა შემცველი ქართული ან გაქართულებული ლექსიკის ოსურში მასიურად შეჭრის შედეგად; მეორე მხრივ, ოსური ლექსიკის ერთდროულად შემოჭრამ ქართულში თანდათანობით შეცვალა არტიკულაციური ბაზისი ქართული ენისა მისი დაახლოების თვალსაზრისით ასეთივე ბაზისთან ოსურისა, რის შედეგადაც ქართული ენა თანდათან შორდებოდა სხვა იბერიულ-კავკასიურ ენებს მათი სპეციფიკური თანხმოვნების არტიკულაციის თვალსაზრისით. არანაკლებ საინტერესო მაჩვენებელია ვოკალიზმის ერთიანობაც. უფრო არქაულ დიგორულ დიალექტში არა გვაქვს y, ამიტომ ოსურის ვოკალიზმი განსხვავდება ქართულისაგან მხოლოდ ერთი ხმოვნით æ; გარდა ამისა, სვანურს მოეპოვება ŏ და ɡ, ხოლო y წარმოდგენილია აგრეთვე მეგრულში ɡ-ს სახით.

## სკვითურ-ალანურ-ოსური ბგერების გადმოცემისათვის ქართულში

ჩვენს მიერ ქვემოთ განხილულ სიტყვებში არ არის დიფერენცირებული მასალა არც ქრონოლოგიური და არც დიალექტური თვალსაზრისით, მასში მოიპოვება გარკვეული ნაწილი ძველ ნასესხობათა, უეჭველია სკვითურ-სარმატული დროისა, უმთავრესად საკუთარი სახელებისა და ზოგიერთი ზმნური ფუძის სახით. უმრავლესობა ეკუთვნის ალანურ ეპოქას ძველ ქართულ ძეგლებში დადასტურებული სიტყვების სახით, ხოლო ნაწილი, უმთავრესად დიალექტური ლექსიკა, შეთვისებულია თანამედროვე ოსურიდან.

როგორც ცნობილია, არც სკვითურ-სარმატული და არც ალანური ენის გაბმული მეტყველების ნიმუშები არ მოიპოვება და წარმოდგენას მათზე იძლევა მხოლოდ შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროს ბერძნული წარწერები და ბერძენ და რომაელ მწერალთა ცნობები. ამ ცნობების შეპირისპირება, ერთი მხრივ, ძველ ირანულთან, საშუალო ირანულის აღმოსავლური შტოს წარმომადგენ-

ლებთან და, მეორე მხრივ, თანამედროვე ოსურთან, საშუალებას აძლევს მეცნიერებს გაარკვიონ სკვითურ-ალანურის ადგილი ირანულ ენათა შორის და მიიჩნიონ ისინი ოსურის წინაპარ ენებად. ჩვენ შევუპირისპირებთ ერთმანეთს ქართულში, ჩვენი ფიქრით, ამ ენებიდან შეთვისებულ მასალას ძირითადად თანამედროვე ოსურის მონაცემებს (ირონული და დიგორული დიალექტების ლექსიკას) და იმას, რაც ცნობილია სკვითურ-სარმატულისა და ალანურის შესახებ, და შევეცდებით, ოსური ბგერების გადმოცემის მეშვეობით ქართულში, გარკვეული შუქი მოვფინოთ მათი შემოსვლის დროსა და დიალექტური მიკუთვნების საკითხსაც.

## I. ხმოვანთა გადმოცემა

რაოდენობრივი ხასიათის დაპირისპირება ā და a-სი, რომელიც ირანულ ენათა ისტორიის მთელ მანძილზე შეინიშნება, ოსურში, როგორც ზოგიერთ სხვა ახალ ირანულ ენაში, თვისობრივში გადავიდა, სახელდობრ, მოკლე a-მ მოგვცა უფრო დახურული და წინა რიგის ხმოვანი æ, ხოლო გრძელმა a-მ—ღია a, რომელიც ცხვირისმიერთა წინ თანამედროვე ოსურში ɒ-ში გადავიდა.

a) ძვ. ირ. ā, ოსური (ირონული და დიგორული) a, სკვით. ბერძნ. α=ქართ. ა-ს. მაგალითები: ოს. saw=ქართ. შავი — იდენტური მნიშვნელობით. შდრ. ავ. syāva 'შავი', საკუთარი სახელი საურმაგ = ოს. sawarmag 'შავხელა' (შეადარეთ სკვითური სატომო სახელი Σαυρομάται, იგივე Σαρμαται = ოს. saw-arm-a-tæ 'შავხელანი'). შეადარეთ აგრეთვე:

ოს. amond 'ბედი, იღბალი' = ქართ. ამინდი 'დარი'.

ოს. agwat 'ორმო ლუდის ქვაბის ჩასადგმელად' = ქართ. აკუთა „ქვაბის სადგური ქვათაგან" (საბა).

ოს. ǥawyn 'ყურება, ხედვა' = ქართ. გავს (იგავი, მ-ს-გავ-სი).

ოს. karz 'სასტიკი, მკაცრი, მაგარი, ცხარე' = ქართ. მ-კაცრ-ი.

ოს. kad 'დიდება, პატივი' = ქართ. ქად (ქად-ებ-ა, სი-ქად-ულ-ი).

ოს. cal 'რაოდენი, ერთეული' = ქართ. ცალი 'ერთეული'.

ოს. დიგ. sexwar 'სადილი' = ქართ. სამხარი.

ოს. zajyn | izajun 'გაჩენა, შობა, გამრავლება, მოგება' = ქართ. ზავ- || ზვ- (ნე-ზვ-ი, უ-ზვ-ი, ი-ზვ-ება-ა, მე-ე-ზვ-ი).

ოს. wazæg | iwazæg 'მგზავრი, გამვლელი, სტუმარი' = ქართ. ავაზაკი.

ოს. awazyn | awazun 'მდინარის დაგუბება, საგუბარი' = ქართ. ავაზანი 'წყალსაცავი'.

ოს. xæbizǯyn' ხაჭაპური' = ქართ. ხ ა ბ ი ზ გ ი ნ ი, ხ ა ბ ი ძ გ ი ნ ი.

ოს. საკ. სახელი Arsæg = სკვით. Ἀρσάκης = ქართ. ა რ ს ა კ (არსაკიძე).

ოს badun 'ჯდომა', Badæg 'მჯდომარე', სკვით. Βάδαγος, Βαδάκης = ხევსურული საკ. სახ. ბ ა დ ა. საკუთარი სახელები Bazuk, Ambazuk = ოს. æmbazug 'მხარსწორი' = ქართ. ბ ა ზ უ კ და ა მ ბ ა ზ უ კ (ოვსი მეფეების სახელები) და სხვა.

b) ძ ვ ე ლ მ ა ი რ ა ნ უ ლ მ ა ā - მ ც ხ ვ ი რ ი ს მ ი ე რ თ ა წ ი ნ ოსური ენის ორივე დიალექტში მ ო გ ვ ც ა ი. მას ქართულში სხვადასხვა შესატყვისები აქვს. უფრო ძველ ნასესხობებში დაცულია a. შეადარეთ საკუთარი სახელები: ხ ს ა რ თ ა ნ, ა ღ ს ა რ თ ა ნ = სკვით. Ξαρθανος, ა ლ ა ნ (დარიალანი) = Allan, ოს. allon, ხ უ ა ნ ხ უ ა = ოს. xuenxag, xoxag 'მთიელი', ზ ა რ ა ნ დ (ზარანდია) = ოს. zæroud 'მოხუცი', სკვით. Zarandos, ავ. zarant.

რ ა ნ გ ი (სვანურ-მეგრული და ქართ. კუთხ.) 'თაფლის სასმელი' = ოს. rong, იმავე მნიშვნელობით.

არის შემთხვევა ოს. a-ს ე-თი გადმოცემისა n-ს წინ, მაგალითად, ქართ. დ ე ნ ა = ოს. don (< dan) 'წყალი, მდინარე'.

c) ო ს უ რ ი æ (ძვ. ი რ. ă, ს კ ვ ი თ. a) გ ა დ მ ო ც ე მ უ ლ ი ა ქ ა რ თ უ ლ შ ი მ ე ტ წ ი ლ ა დ, რ ო გ ო რ ც ა, ზ ო გ ჯ ე რ ა გ რ ე თ ვ ე, რ ო გ ო რ ც ე:

1. ო ს. æ = ქართ. ა-ს:

ოს. fætæn 'ფართო, განიერი' = ქართ. ფ ა თ ე ნ ი, id.

ოს. ærğæw = ქართ. ა ღ რ ა ლ ე ბ ი 'ძვირფასი ქვები'.

ოს. ærnæg 'ველური, დაუმუშავებელი' = ქართ. ა რ ნ ი 'ველური' (თხა, ცხვარი).

ოს. byræğ 'брага' = ქართ. ბ უ რ ა ხ ი „ქერ-ფეტვთა და სხუათაგან სასმელნი რამე" (საბა).

ოს. færdyg | færdug 'მძივი, ძვირფასი ქვა' = ქართ. ფ ა რ დ უ ლ ი 'ყელსაბამი'.

ოს. færssag 'გვერდითა, საშუალი' = ქართ. ფ ა რ ს ა გ ი. „საშუალ კეთილისა და ავისა" (საბა).

ოს. ærwæz 'ირმის ჯოგი' = ქართ. ა რ ვ ე „ჯოგი თხათა და ცხოვართა" (საბა).

ოს. ærwæd 'ქებინი' (ავ. urvata, ძვ. ინდ. vrata) = ქართ. კუთხ. ურვათი 'საქმროს მიერ საცოლის მშობლებისათვის მისაცემი გამოსასყიდი'.

ოს. læppyn 'მართვე, ბარტყი' = ქართ. ლაპი 'მართვე'. „ჯოჯობთა, კაკაბთა, როჭოთა, შურთხთა, ჩახრუხთა, გნოლთა··· და მისთანათა“ (საბა).

ოს. æluton 'ლუდი' = ქართ. კუთხ. ალუდი, ლუდი.

შდრ. საკუთარი სახელი ალუდა, არსაკ = Arsæg, ბაყათარ ოს. Baqatær (შდრ. ხევსურ. ბაღათერა).

2. ოს. æ (ისტ. a) გადმოცემულია ქართულში, როგორც ე:

ოს. tæf (æn-tæf) 'სიცხე' = ქართ. ტეფ- (გან-ტფ-ა).

ოს. tæryn 'გარეკვა, გაგდება' = ქართ. თარ-|თერ- (თრევა).

ოს. cæwyn | cæwun 'სვლა' = ქართ. წევა.

ოს. tæʒyn | tæʒun 'დინება' = ქართ. თეძამი 'მდინარის სახელი'.

ოს. færsk 'ნეკნი' = ქართ. ფერცხ-ალ-ი 'გვერდის წიბო'.

ოს. kærc 'ქურქი' = ქართ. ქერცლი, ქეცი, ქერჩო.

ოს. kærdun 'ჭრა' (kærd 'ნაჭერი') = ქართ. კერძო.

ოს. ærwæz 'ირმის ჯოგი' = ქართ. არვე.

ოს. fætæn 'განიერი' = ქართ. ფათენი და სხვა.

რაოდენობრივ განსხვავებას ĭ-სა და ŭ-ს შორის მეორეული მნიშვნელობა ჰქონდა უკვე ძველ ირანულში, ოსურში მას კვალი არ დაუტოვებია და, აბაევის აზრით, უნდა გამოირიცხოს სკვითურისათვისაც, დიგორულ დიალექტში i და u უცვლელად არის შენახული, ირონულში ისინი შეირწყნენ ერთ არასრულ ხმოვნად y (ə). სკვითური, ისე როგორც სხვა შემთხვევებში, ემთხვევა დიგორულს.

d) დიგორ. i, ირონ. y (ისტ. ĭ), სკვით.-ბერძნ. ι,ει = ქართ. ი-ს:

ოს. myzd | mizdæ 'საზღაური, ჯილდო' = ქართ. მიზდი, id.

ოს. cyrğ | cirğ 'წვეტიანი, მახვილი, მჭრელი' = ქართ. ციღვი 'დანა'.

ოს. limæn 'მეგობარი' (სკვით. Λείμανος, Λίμναχος, ძვ. ირ. friman 'მოყვასი'). საკუთარი სახელი ლიმაჩავ *limæncau 'ლამაზად მოსიარულე'.

e) ირონ. i (სუსტი ხმოვანი) = დიგორ. i-ს (n-ს წინ) ქართულში გადმოცემულია ი-თი:

ოს. æfsin | æfsinæ 'დიასახლისი' = ქართ. საკ. სახ. აფშინა.

ოს. cin (kænyn) 'გახარება' = ქართ. ცინ- (სიცილი).

f) ოს. y | u (ისტ. ū), სკვით. ბერძნ. ου, ο, υ = ქართ. უ-ს:

საკუთარი სახელები:

ოს. Arsuk = ქართ. არსუკ.

სკვით. Asparuk = ქართ. ასფაგურ < ასპარუგ.

სკვით. Κουʒαῖος, ოს. Kuʒæg, kuʒ 'ძაღლი' = ქართ. საკ. სახ. ქუჯი.

ოს. Bazuk, Bazug = ქართ. ბაზუკ.

სკვით. Αλούθαγος, ოს. æluton = ქართ. ლუდი, საკ. სახ. ალუდა.

სკვით. Θυσκῆς, ოს. tusk'a 'გარეული ტახი' = ქართ. ტუსკია (გვარი).

ოს. færdug = ქართ. ფარდული, myʒyra = ქართ. მუჯირა.

ოს. sulugun (cyχt) = ქართ. სულუგუნი და სხვა.

g) ოს. y | u = ქართ. ო-ს:

ოს. fysym | fusun 'მასპინძელი' = ქართ. ფოს(რ)ონ-იკ-ი „დედათ ლხინთ გამრიგე" (საბა).

ძველი ირანული დიფთონგები ai, au, რომლებიც საშ. ირანულში გადავიდნენ ē და ō-დ, შემდგომი განვითარების შედეგად განიცდიან ე. წ. ევენტუალურ დავიწროებას ē > i-ს და ō > u-ს; დიგორულ დიალექტში ასახულია მეორე საფეხური (e და o), ხოლო ირონულში — მესამე (i, u). n-ს წინ კი ორივე დიალექტში ძველი დიფთონგები განიცდიან დავიწროებას i და u-დ, შდრ. ირ. დიგ. zarina (zaranya > zaraina) 'ოქროსი', quyn | ǧun 'ბეწვი'. (ძვ. ირ. gauna). სკვითურში წარმოდგენილია როგორც ai და au, ისე e და o-ც (Καινάξαρθος, Κηνέξαρθος, Αορσοί და Αλανορσοί). შდრ. თვით ოსურში rævæg და rog 'მსუბუქი', nævæg და nōg 'ახალი'[1]. რა მდგომარეობა გვაქვს ამ მხრივ ქართულ ნასესხობებში?

h) ირონ. i = დიგორ. e (ძვ. ირ. ai), სკვით. αι, η გადმოცემულია ქართულში, როგორც ი და როგორც ე:

ოს. xid | xed = ქართ. ხიდი (ავ. haetu, სკრ. setu).

ოს. biræ | bevræ (ავ. haevarə) = ქართ. ბევრი.

---

[1] ОЯФ, გვ. 204.

ოს. miğ | meğ 'ღრუბელი' (ძვ. ირ. maigha, ძვ. ინდ. megha), სპ. mēγ = ქართ. მეხი.

j) ირონ. u = დიგ. o-ს (ისტ. au) თავკიდურში ხშირად uo-ს, ქართულში გადმოცემულია, როგორც უ:

ოს. us | osæ, uosæ 'ქალი' (ძვ. ინდ. yošit 'ქალი') = ქართ. უსო „გლეხთ დიაცთ უპატიოსნესი" (საბა).

ოს. ruxs | roxs (< rauxšua) 'სინათლე', სპარს. roušan = ქართ. რუსხა 'ნათელი'.

ოს. xud | xodæ 'ქუდი' (ძვ. სპ. xauda) = ქართ. ქუდი.

ოს. qus | ğos 'ყური' (ძვ. ირ. gauša) = ქართ. გუშაგი. შდრ. ğosæg 'მსმენელი', სკვით. Γώσακος (qusyn | iğosun).

k) ირონ. u (x, к, k'-ს შემდგომ) = დიგ. ua-ს (ისტ. [x]vā) = ქართ. ვა, ო-ს:

ოს. xor | xuar 'მარცვლეული, პური' = ქართ. ხუარბალი.

ოს. sixor | sexwar 'სადილი' = ქართ. სამხარი (< *sawxvar).

ოს. xos | xuasæ 'თივა, წამალი' = ქართ. ხავსი.

ოს. k'ord | k'uar, k'ward 'ჯგუფი, გუნდი, სიმრავლე' = ქართ. კოლტი. შდრ. ყაბარდ. gwarta, სომხ. կողմ.

l) ხშირია შემთხვევა, როდესაც ოსური ხმოვნები ქართულში ჩავარდნილია ან შენაცვლებულია სხვა ტემბრის ხმოვნით, მაგალითად, ჩავარდნილია y | i და y | u:

ოს. zyn | zin 'ძნელი, მძიმე' = ქართ. ძნელი (ძნ-).

ოს. fyr | fur 'მრავალი, ბევრი, ძალიან' = ქართ. ფრ-იად-ი, უ-ფრ-ო.

ოს. $k_0$ynæg | $k_0$unæg 'მცირე, მწირი' = ქართ. კნ-ინი.

ოს. ʒuræg (ძვ. ირ. zur) = ქართ. ზრახ-. შეადარეთ აგრეთვე ქართული ცრუ (*< ძრუ *< ზურ-უ).

არის შემთხვევები a ხმოვნის ჩავარდნისაც, მაგ. ოს. zajyn | izajun 'შობა, გაჩენა, გამრავლება' = ქართ. ი-ზვ-ებ-ა, ნე-ზვ-ი, უ-ზვ-ი.

m) u ხმოვნის ჩავარდნის შემთხვევა გვაქვს შემდეგ მაგალითში:

ოს. $k_0$ymyn: $k_0$ ymd | komun: kund 'დათანხმება, დაკმაყოფილება' (ირ. kam- 'სურვილი'), kom (ირ. kāma 'სურვილი', სპ. kām, საშ. სპ. kāmak, სომხ. kam-k' կամ-ք 'სურვილი, ნება' და სხვა) = ქართ. კმა (კმაყოფილი, საკმარისი და სხვა).

ი) შემთხვევები, როდესაც ოსური ხმოვნები შენაცვლებულია ქართულში სხვა ტემბრის ხმოვნით:

1. ქართ. ი = ოს. o-ს: ოს. amond = ქართ. ამინდი.
2. ოს. y|u = ქართ. ა-ს: ოს. fys|fus = ქართ. ფასი.
3. ოს. æ = ქართ. უ-ს: ოს. ærwæd = ქართ. ურვათი.
4. ოს. æ = ქართ. ი-ს: ოს. dællag = ქართ. დილეგი და სხვა.

## II. თანხმოვანთა გადმოცემა

ფონეტიკური სისტემა ოსური ენისა ძალიან ახლოა ქართულთან. ვ. აბაევის აზრით, „თუ არ ჩავთვლით ე. წ. მეოთხე რიგის თანხმოვნებს (ყრუ ხშულ უფშვინვოებს), რომლებიც ნახევრად ფონემები არიან, მხოლოდ სამი ფონემა განასხვავებს მას ქართულისაგან: ხმოვნები æ და y და თანხმოვანი f“ [1]. მიუხედავად ამისა, ამ ორ ენას განსხვავებული დისტრიბუცია ახასიათებს (ფონემატური სტრუქტურა), რითაც გამოწვეულია ის ცვლილებები, რომლებსაც ადგილი აქვს როგორც ხმოვნების, ისე თანხმოვნების სფეროში.

ჩვენ ერთმანეთს შევუპირისპირებთ ოსურ და ქართულ თანხმოვანთა სისტემის ყველა წევრს ჩვენს მიერ განხილული მასალის მიხედვით.

### ხშულთა გადმოცემა

1) ლაბიალები p, b, p‘.

ა) ოსურ ყრუ ხშულ p-ს უნდა შეესატყვისებოდეს ქართული ფშვინვიერი ფ, მაგრამ p-ზე დაწყებული სიტყვები ოსურში ან ნასესხებია სხვა ენებიდან (რუსულიდან, კავკასიურიდან, არაბულ-სპარსულიდან და სხვა), ან ხმაბაძვითი და ინტენსიობის გამომხატველი. ოსურ-ქართული საერთო ფუძეები p-ზე უმთავრესად ქართულიდან არის შესული ოსურში (pyx, pælx-pælx, pær-pær და მისთანანი), რაც შეეხება p‘-ს, ამ თანხმოვანზე დაწყებული სიტყვები საერთოდ ძალიან მცირეა და მათზედაც თითქმის იგივე ითქმის (მეტწილად რუსულიდან ნასესხებ სიტყვებს შეიცავს). ამიტომ არ არის მოულოდნელი, რომ ამ ბგერებით დაწყებული ან თუნდაც ამ ბგერათა შემცველი სიტყვები ოსურიდან ნასესხებ სიტყვებში, ქართულში თითქმის არ

---

[1] ОЯФ. გვ. 112.

გვხვდება, ყოველ შემთხვევაში ჩვენ მიერ მოპოვებულ მასალაში არა გვაქვს.

b) ბაგისმიერი მჟღერი b ქართულში მეტწილ შემთხვევებში გადმოცემულია ბაგისმიერი მჟღერითვე ბ:

ოს. abuzyn : abuzt|abuzun : abuzt 'გაბერვა, გამობერვა, გადიდება' (*puz- + პრევერბი a, ინდ. ევრ. *pu- 'ბერვა' გავრცობილი -z (< -g) სუფიქსით) = ქართ. აბუზვა, აბზუება 'აწევა, გამოპერვა'.

ოს. biræ|bæwræ 'ბევრი, მრავალი, ძალიან' (ძვ. ირ. baivar) = ქართ. ბევრი 'მრავალი, 10000'.

ოს. byræǧ 'ბრაგა, სვილისაგან მომზადებული სასმელი' (ძველი ალანური ნასესხები რუსულიდან ან უკრაინულიდან) = ქართ. ბურახი „ქერ-ფეტვთაგან დამზადებული სასმელი" (საბა).

ოს. boʒ 'თხა' = ქართ. ბოძი 'სვეტი' და ბუწი 'თოხლი'.

ოს. bur|bor 'ყვითელი' (შდრ. სპ. būr, bor, რუს. бурый) = ქართ. ბორი (გან-ბორებ-ული, ბოროტი), ბურაული 'შავ-წითელი ქორი'.

ოს. xæbyzǯyn 'ხაჭაპური' = ქართ. ხაბიზგინი, ხაბიძგინი.

ერთ შემთხვევაში ოს. b გადავიდა თავკიდურში ქართულ მ-დ: ოს. bor 'ყვითელი' = ქართ. მურ-ა „შავ-წითელი ძაღლი" (საბა).

2) დენტალები d, t, t'.

a) ოს. მჟღერი d გადმოცემულია ქართულში დ-თი:

ოს. don 'წყალი' = ქართ. დენა, მდინარე.

ოს. dællag 'ქვედა, ქვემო' = ქართ. დილეგი 'ხარო, სატუსაღო'.

ოს. დიგ. doǧ 'დოღი' = ქართ. დოღი.

ოს. amond 'ბედი' = ქართ. ამინდი.

ოს. kurd 'მჭედელი' = ქართ. გრდემლი, ქვრდემლი.

ოს. xud|xodæ 'ქუდი' = ქართ. ქუდი.

ოს. cawd 'ცუდი, მდარე ხარისხისა' = ქართ. ცუდი, ცოდვა.

ოს. xid|xed 'ხიდი' = ქართ. ხიდი.

ოს. kad 'დიდება, პატივი' = ქართ. ქად (ქად-ილ-ი, სიქადული).

ოს. lægærdyn 'გაჭრა, გარღვევა' = ქართ. ლაგვარდანი 'შალაშინის სახე'.

საკუთარი სახელები: ბადა = Badæg, სკვით. Βαδακς,

ვάδαγος, ზარანდ (ზარანდია) = სკვით. Ζάρανδος, ოს. zærond, ლადამ = სკვით. Γάδας და სხვა.

1. არის შემთხვევები, როდესაც ოს. მჟღერი ხშული d გადმოცემულია ქართულში ძ-ს სახით:

ოს. kærd 'ნაჭერი, ნაკვეთი' = ქართ. კ ე რ ძ ი, კ ე რ ძ ო.

2. ოს. მჟღერი d გადმოცემულია ქართულში აბრუპტივით ტ. შეადარეთ: ოს. cæfxad 'ნალი' = ქართ. ჩ ა ფ ხ ა ტ ი 'ფეხსაცმლის სახე'.

3. ოს. მჟღერი d = ქართ. ფშვინვიერ თ-ს:

ოს. დიგ. ærwæd 'ქებინი' = ქართ. უ რ ვ ა თ ი, id.

ოს. fyd|fud = ქართ. ფ ი ნ თ ი.

ოს. mid- 'შიგნით, შინ' (რთულ სიტყვებში) = ქართ. მ ი თ ე ლ ი „საპირესა და სარჩულს საშუალი“ (საბა).

ხ) ოს. ყრუ ფშვინვიერი t გ ა დ მ ო ც ე მ უ ლ ი ა ქ ა რ თ უ ლ შ ი ყრუ ფ შ ვ ი ნ ვ ი ე რ ი თ - ს მ ე შ ვ ე ო ბ ი თ :

ოს. tæryn 'გარეკვა, გაგდება' = ქართ. თ რ ე ვ ა.

ოს. fætæn 'განიერი, ფართო' = ქართ. ფ ა თ ე ნ ი „ფართოსავით“ (საბა).

ოს. tæʒyn 'დინება, სრბოლა' (ძვ. ირ. tač) = ქართ. თ ე ძ ა მ ი (მდინარის სახელი).

ოს. tau 'ახალი ბალახი, ჯეჯილი' = ქართ. თ ი ვ ა.

ოს. agwat 'ორმო, რომელშიც ლუდის ქვაბი იდგმება' = ქართ. ა კ უ თ ა „ქვაბის სადგური ქვათაგან“ (საბა).

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი: ხ ს ა რ თ ა ნ = სკვით. Ξάρθανος, ოს. xsart, ბ ა ყ ა თ ა რ = ოს. Baqatær (ხევსურ. ბ ა ლ ა თ ე რ ა) და სხვა.

1. ოს. ყრუ ხშული t გადმოცემულია ქართულში მჟღერი დ-თი.

ოს. æluton 'ლუდი' = ქართ. ლ უ დ ი (კუთხ. ა ლ უ დ ი), საკ. სახ. ა ლ უ დ ა = სკვით Ἀλούθαγος.

ოს. nostæ 'რძალი' = ქართ. ნ უ ს ა დ ი ა 'ბიცოლა'.

2. ოს. ყრუ ხშული t = ქართ. მკვეთრ ტ-ს:

ოს. tæf (æn-tæf) 'სიცხე' = ქართ. ტ ე ფ (გან-ტეფ, გან-ტფ-ა).

ოს. ærttevagæ 'ელვა' (ზმნიდან ærttīvyn : ærttyvd | ærttevyn: ærttivd 'ბრწყინვა, ელვარება, ნათება') = ქართ. ო რ ტ ა - ბ ა ხ ი „გრილსა და მხურვალეს საშუალი“ (საბა).

ოს. mæs (მრ. რიცხვის ფორმა mæstæ) 'ტყავის სახეობა' = ქართ. მ ე ს ტ ე ბ ი.

ოს. tewa 'აქლემი' = ქართ. ს ტ ე ვ ი 'აქლემის მატყლი'.

ოს. xætyn 'ხეტიალი', 'მომთაბარეობა' = ქართ. ხ ე ტ ი ა ლ ი.

ოს. დიგ. æstæfun : æstaft 'შემჩნევა, დაკვირვება, გრძნობა' =

ქართ. მ-ს ტ ო ვ-ა რ-ი, სტუანვა (<სტუარ-ვა-დან) 'მზვერავი, დაზვერვა'.

3. ოს. ყრუ ხშული t = ქართ. სისინა მჟღერ აფრიკატს ძ (ასიმილაციის შედეგად):

ოს. tynʒyn | tuzmun — стремиться, спешить = ქართ. ძ უ ნ ძ უ ლ ი.

c) ო ს. ყ ე ლ ხ შ უ ლ ი t გ ა დ მ ო ც ე მ უ ლ ი ა ქ ა რ თ უ ლ შ ი ყ ე ლ ხ შ უ ლ ი თ ტ:

ოს. t'æpæn 'ბრტყელი', 'დაბალი, ვაკე', 'მოედანი' t'æpæn kænyn 'ტკეპნა, გაბრტყელება' = ქართ. ტ კ ე პ ნ ა, ტ კ ე პ ნ ი ლ ი (კ განვითარებულია ქართულ ფორმებში).

ოსური ე. წ. მეოთხე რიგის ხშულები, რომელთაც არა აქვთ დამოუკიდებელი ფონეტიკური ღირებულება და მხოლოდ შესაბამისი მჟღერი ხშულების ვარიანტებს წარმოადგენენ, ქართულში აგრეთვე წარმოდგენილი არიან როგორც მკვეთრები. ისინი გვხვდებიან მხოლოდ გარკვეულ პოზიციაში s, x, f-ს შემდგომ და გაორკეცებისას. შდრ. ოს. nostæ 'რძალი' = ქართ. ნ ო ს ტ ე (სოფლის სახელი).

ოს. xæstæ 'ომი' = ქართ. ხ ი ს ტ ი.

ოს. æstæfun = ქართ. მ ს ტ ო ვ ა რ ი და სხვა.

ნახევარხშულების ანუ აფრიკატების გადმოცემა

a) ო ს უ რ ი ს ი ს ი ნ ა ა ფ რ ი კ ა ტ ე ბ ი c, ʒ, c' გ ა დ მ ო ც ე მ უ ლ ი ა ქ ა რ თ უ ლ შ ი ს ი ს ი ნ ა ა ფ რ ი კ ა ტ ე ბ ი თ ვ ე — ც, ძ, წ.

1. ოსური ყრუ სისინა აფრიკატი c გადმოცემულია ქართულში ყრუ სისინა აფრიკატითვე ც:

ოს. cal 'რაოდენი' (<ci+wal) = ქართ. ც ა ლ - ი „ორის ტოლისაგან ერთი" (საბა) (რაოდენობა > ერთეული > ერთი).

ოს. ciu 'სიხარული' = ქართ გ ა - ც ი ნ - ე ბ ა, ს ი ც ი ლ ი.

ოს. cawd 'ავი, მდარე' = ქართ. ც ო დ ვ ა, ც უ დ ი.

ოს. cirğ 'მჭრელი' = ქართ. ც ი ღ ვ ი 'დანის სახე'.

ოს. cæm 'ქონი' = ქართ. ც მ ე ლ ი.

ოს. fycyn : fyxt | ficun : funxt 'ხარშვა, დუღილი, ცხობა' = ქართ. ფ ი ც ხ - ი, ფ ი ც ხ ე ლ ი, გ ა ფ ი ც ხ ე ბ ა.

ოს. kærc 'ქურქი' = ქართ. ქ ე ც ი, ქ ე რ ც ლ ი და სხვა.

2. ოსური ყრუ სისინა აფრიკატი c ზოგ შემთხვევაში ქართულში წარმოდგენილია როგორც აბრუპტივი წ:

ოს. cæwyn : cyd | cæwun : cud 'წასვლა, გამგზავრება' = ქართ. წ ე ვ (და-წევ-ა, მი-წევ-ა და სხვა).

ოს. *æcær (> æʒær) 'უკაცური, უდაბური' = ქართ. ე წ ე რ ი.

ოს. cæg 'რგოლი' = ქართ. ძ ე წ კ ვ ი (*სე-ცეკ-ვ).

3. ოსური მჟღერი სისინა აფრიკატი ʒ წარმოდგენილია ქართულში მჟღერი აფრიკატითვე ძ:

ოს. ʒyrd|ʒurd 'სიტყვა' (ძვ. ირ. zura 'სიცრუე, სიტყვა') = ქართ. ძ ვ რ ი (< ძურ-ი) 'ავი, ბოროტი'.

ოს. boʒ 'თხა' = ქართ. ბ ო ძ ი 'სვეტი'.

ოს. tæʒyn|tæʒun 'დენა' = ქართ. თ ე ძ ა მ ი (მდინარის სახელი).

ოს. tynʒyn 'სწრაფვა' = ქართ. ძ უ ნ ძ უ ლ ი 'სიარულის სახე'.

ოსური მჟღერი სისინა აფრიკატი ʒ გადმოცემულია ქართულში მკვეთრი აფრიკატით წ:

ოს. boʒ 'თხა' = ქართ. ბ უ წ ი, id.

4. ოსური მკვეთრი სისინა აფრიკატი c' გადმოცემულია ქართულში მკვეთრი სისინა აფრიკატითვე წ:

ოს. დიგ. c'etun : c'itt 'ნათება, განათება,' c'ita 'სხივი' = ქართ. წ ი თ - ს, წ ი თ - ე ლ ი „ცეცხლის ფერი" (საბა).

ოს. c'opp 'წვერი, წვერო' = ქართ. წ ო პ ი (წოპიანი ქუდი) 'წვეტი'.

წ-ს მქონე სიტყვების უმეტესობაზე იგივე ითქმის, რაც საერთოდ აბრუპტივებზე. ასეთი სიტყვები, პირიქით, ქართულიდან არის მეტწილად შესული ოსურში.

b) ქართ. შიშინა აფრიკატებით ჩ, ჯ-თი ზოგჯერ შენაცვლებულია ოსური სისინა აფრიკატები c ʒ (უმთავრესად დიალექტურ ლექსიკაში):

1. ოსური ყრუ სისინა აფრიკატი c ქართულში წარმოდგენილია შიშინა ჩ-ს სახით:

ოს. cæfxad = ქართ. ჩ ა ფ ხ ა ტ ი 'ფეხსაცმლის სახე'.

ოს. cong 'ხელი' = ქართ. ჩ ო ნ გ ა 'ხელზე დახვეული მატყლის ფთილა'.

ოს. cæγdyn 'დაკვრა, რეკა, ატეხა' = ქართ. ჩ ა ღ ე ბ ა (გაჩაღება).

2. ოსური მჟღერი სისინა აფრიკატი ʒ წარმოდგენილია ქართულში მჟღერი შიშინა ჯ-ს სახით:

ოს. ʒykka|ʒikka 'ფქვილის ფაფა ახალი ყველით' = ქართ. კუთხ. ჯ ი კ ა 'რძეში მოზელილი ყველიანი პური', ჯ ი გ ა ნ ა „ავი პ უ რ ი" (საბა).

ოს. kærʒyn|kærʒin 'პური არა ხორბლისა' (ქერის, სიმინდის, სვილის) = ქართ. ქ ა რ ჯ ი ნ ა 'ნაცარში მცხვარი პური'.

ოს. myʒyra 'შუბი, ხიშტი' = ქართ. მ უ ჯ ი რ ა 'რკინის წვეტიანი ჯოხი'.

ოსური უკანაენისმიერი ხშულების g, k, k'-ს გადმოცემა ქართულში

a) ოსური მჟღერი ხშული უკანაენისმიერი g გადმოცემულია ქართულში მჟღერითვე გ:

ოს. $g_0$yz-(artg$_0$yz 'ცეცხლის დამნთები, ცეცხლფარეში', fynykg$_0$yz 'უსაქმური, ნაცარქექია') = ქართ. გზ-ება, მუ-გუზ-ი, მუ-გუზ-ალი.

ოს. rung 'თაფლის სასმელი' = ქართ. რანგი.

ოს. lægærdyn 'ჭრა, ამოჭრა' = ქართ. ლაგვარდანი 'შალაშინი'.

ოს. sulugun (cixt) = ქართ. სულუგუნის ყველი.

ოს. færsæg 'გვერდითა, საშუალო' = ქართ. ფარსაგი.

ოს. cong 'ხელი' = ქართ. ჩონგა 'ხელზე დასახვევი'.

ოს. xæræg 'ვირი, ჯორი, ჯორა' = ქართ. ხირაგა 'ვირის უნაგირი' (კუთხ. ლეჩხ.).

ოს. ginon | gwinon, ginonæ 'კავის, გუთნის ზედა ნაწილი' = ქართ. გვინოლი 'კავის ნაწილი' (კუთხ. რაჭ.).

ოს. dællag 'ქვედა, ქვემო' = ქართ. დილეგი 'სატუსაღო'.

b) ოს. მჟღერი ხშული g = ქართ. აბრუპტივ კ-ს:

ოს. agwat 'ლუდის ქვაბის ჩასადგმელი ორმო' = ქართ. აკუთა „ქვაბის სადგური ქვათაგან" (საბა).

ოს. cæg 'რგოლი' = ქართ. ძეწკვი.

c) ოს. მჟღერი g = ქართ. ყრუ სპირანტ ხ-ს (სიტყვის ბოლოს):

ოს. byræğ 'სვილის სასმელი', бpara = ქართ. ბურახი „ქერფეტვთა და სხვათაგან სასმელნი რამე" (საბა).

ოს. ærttevagæ 'ელვა' = ქართ. ორტაბახი.

ოს. ʒuræg 'სიტყვა, მესიტყვე' = ქართ. ზრახ-, ძრახ- 'თქმა'.

d) ოს. ყრუ ხშული k = ქართ. ფშვინვიერ ქ-ს:

ოს. kad 'დიდება, პატივი' = ქართ. ქად-ილ-ი.

ოს. kærc 'ქურქი' = ქართ. ქეცი, ქერცლი.

ოს. kærʒin 'ქერის პური' = ქართ. ქარჯინა, id.

ოს. kawæ | kawæ 'წნული ღობე' (უნგრულ-ფინურ-კავკასიური სიტყვა) = ქართ. (კუთხ. ხევსურ.) ქავი.

e) ოსური ყრუ ხშული k გადმოცემულია ქართულში მჟღერი ხშულით გ:

ოს. færank 'ლეოპარდი' = ქართ. ბრანგვი 'ლეოპარდი, დათვი'.

ოს. kurd 'მჭედელი' = ქართ. გურდემლი 'სამჭედლო იარაღი'.

f) ოს. ყრუ ხშული k = ქართ. ყრუ სპირანტ ხ-ს:

ოს. færsk 'ნეკნი' = ქართ. ფ ე რ ც ხ ა ლ ი 'ნეკნი'.

g) ო ს. ყ რ უ ხ შ უ ლ ი k = ქართ. ყ ე ლ ხ შ უ ლ კ-ს:

ოს. karz 'სასტიკი, მავარი' = ქართ. მ - კ ა ც რ - ი.

ოს. karz = ქართ. კ რ ძ ა ლ ვ ა.

ოს. kærdyn 'ჭრა' = ქართ. კ ე რ ძ ო, კ ე რ ძ 'მხარე, ნახევარი'.

ოს. komyn : $k_0$ynıd | komun : kund 'დათანხმება, დაყოლა' = ქართ. კ მ ა ყ ო ფ ი ლ ი 'სასურველის მიმღები'.

ოს. $k_0$yl | $k_0$yr 'ნაკლული, ნაკლი' = ქართ. კ ე ლ ო ბ ს, მ კ ე ლ ო - ბ ე ლ ი 'ნაკლულევანი'.

ოს. kunæg 'მცირე' = ქართ. კ ნ - ი ნ - ი, id.

ოს. kæræf 'ხარბი, სისარბე' = ქართ. კ ე რ ბ, შ ე კ რ ე ბ ა, კ რ ე ბ ა.

ოს. kæf 'თევზი' = ქართ. კ ა პ - ო ე ტ - ი (კაფ-ოედ-ი) 'თევზის სახე'.

ოს. kæxc | kæxcæ 'დიდი გობი, ჯამი' = ქართ. კ ე ც ი.

h) ო ს. ყ ე ლ ხ შ უ ლ ი k' ქ ა რ თ უ ლ შ ი გ ა დ მ ო ც ე მ უ ლ ი ა ყ ე ლ ხ შ უ ლ ი თ კ:

ოს. k'ært (t) 'ნაჭერი, ჭრილი' = ქართ. კ ე რ ძ ი 'ნაჭერი, ნაკვეთი'; 'წილი'.

ოს. k'ona 'კერა' (სპ. და ქურთ. kuāne, kuone) = ქართ. (ჭ ი ა)- კ ო კ ო ნ ა.

ოს. k'ord | k'war, k'ward 'ჯგუფი, გუნდი' = ქართ. კ ო ლ ტ ი. შდრ. სომხ. *կոդո* — koṫt.

i) ოს. k k (ე. წ. გ ე მ ი ნ ი რ ე ბ უ ლ ი) ქ ა რ თ უ ლ შ ი გ ა დ მ ო - ც ე მ უ ლ ი ა ა ბ რ უ პ ტ ი ვ ი თ კ:

ოს. ʒikka 'ფაფა ფქვილისა და ახალი ყველისაგან' = ქართ. კუთხ. ჯ ი კ ა 'რძეში მოზელილი ყველიანი პური'.

**შენიშვნა:** ოსურისათვის დამახასიათებელია უკანაენისმიერთა პალატალიზაცია, შედარებით ახალ მოვლენად არის მიჩნეული. მას ადგილი აქვს y,i და e ხმოვანთა წინ, k, g, k' აღნიშნულ ხმოვანთა წინ გადადის c, ʒ, c'-დ. ქართულში გვხვდება ზოგიერთი მაგალითი აღნიშნული პალატალიზაციისა უმთავრესად დიალექტურ ლექსიკაში. მაგალითად, ოს. ირ. čyrs | kirsæ 'თრთვილი' = ქართ. ჭ ი რ ხ ლ ი.

სისინა აფრიკატები c, ʒ, c' ქართულში ზოგჯერ წარმოდგენილი არიან შიშინებით, რაც, ალბათ, აიხსნება ნაწილობრივ თვით ოსური დიალექტოლოგიის საფუძველზე, ანდა თვით ოსურში უფრო ძველი მდგომარეობით, როდესაც იქაც შიშინა ვარიანტები გვქონდა (ირანული თუ არაირანული სიტყვებისა).

შეადარეთ: a) ო ს. c = ქ ა რ თ. ჩ-ს:

ოს. cæfxad 'ნალი' (< cægfad-იდან 'ფეხის რგოლი') = ქართ. კუთხ. ჩ ა ფ ხ ა ტ ი 'ფეხსაცმლის სახე'.

ოს. cæğdyn : cağd | cæğdun : cağd 'ცემა, კვრა, ლახვა' = ქართ. ჩ ა ლ ე ბ ა, გ ა ჩ ა ლ ე ბ ა.

ოს. cong 'ხელი' = ქართ. ჩ ო ნ გ ა 'ხელზე დახვეული' (მატყლი).

b) ო ს. ძ = ქ ა რ თ. ჯ - ს:

ოს. ʒikka 'ფქვილის ყველიანი ფაფა' = ქართ. ჯ ი კ ა.

ოს. kærʒin = ქართ. ქ ა რ ჯ ი ნ ა.

ოს. myʒyra = ქართ. მ უ ჯ ი რ ა.

ოსური ფრიკატივების ğ, x და ყელხშული q-ს გადმოცემა ქართულში

a) ო ს. მ ჟ ღ ე რ ი ფ რ ი კ ა ტ ი ვ ი ğ = ქ ა რ თ. მ ჟ ღ ე რ ღ - ს:

ოს. ærğæw 'ძვირფასი ქვა', 'სადაფი' = ქართ. ა ღ რ ა ლ ე ბ ი 'ძვირფასი ქვები'.

ოს. doğ = ქართ. დ ო ღ ი.

ოს. cirğ 'მახვილი, მჭრელი' = ქართ. ც ი ღ ვ ი 'დანის სახე'.

ოს. cæğdyn = ქართ. ჩ ა ღ ე ბ ა (გაჩაღება).

b) ო ს. ი რ ო ნ. q, დ ი გ. ğ ქ ა რ თ უ ლ შ ი წ ა რ მ ო დ გ ე ნ ი ლ ი ა, რ ო გ ო რ ც ყ:

ოს. quyn | ğun 'თმა, ბეწვი' = ქართ. ყ ვ ნ - ი, დ ა ყ ვ ე ნ ა 'მოპარსვა თმისა'.

c) ო ს უ რ ი ყ რ უ ფ რ ი კ ა ტ ი ვ ი x წ ა რ მ ო დ გ ე ნ ი ლ ი ა ქ ა რ თ უ ლ შ ი ყ რ უ ფ რ ი კ ა ტ ი ვ ი თ ვ ე ხ:

ოს. xæbizǯyn 'ხაჭაპური' = ქართ. ხ ა ბ ი ზ გ ი ნ ი.

ოს. xætyn 'მოგზაურობა' = ქართ. ხ ე ტ ი ა ლ ი.

ოს. xæræg 'ვირი' = ქართ. ხ ი რ ა გ ა 'ვირის უნაგირი'.

ოს. xos | xwasæ 'თივა, წამალი' = ქართ. ხ ა ვ ს ი.

ოს. xid | xed = ქართ. ხ ი დ ი.

ოს. sexwar 'სადილი' = ქართ. ს ა მ ხ ა რ ი.

ოს. cæfxad 'ნალი' = ქართ. ჩ ა ფ ხ ა ტ ი 'ფეხსაცმლის სახე'.

ოს. ruxs | roxs 'სინათლე, ნათელი' = ქართ. რ უ ს ხ ა 'ბრწყინვალება', 'სინათლე'.

ოს. nyxas 'მოედანი', საუბარი' = ქართ. რაჭ. ნ ა ხ შ ო ბ ა 'საუბარი'.

d) ო ს. x = ქ ა რ თ. ქ-ს:

ო ს. xud | xodæ = ქართ. ქ უ დ ი.

ოს. სონანტების r, l, m, n-ს გადმოცემა ქართულში

ა) ლ ი ქ ვ ი დ ე ბ ი: ო ს. r, l = ქ ა რ თ. რ, ლ - ს.

1. ოს. r = ქართ. რ-ს:

ოს. rong ‘ნართების ლეგენდარული სასმელი’ = ქართ. რ ა ნ გ ი ‘თაფლის სასმელი’.

ოს. ruxs | roxs = ქართ. რ უ ს ხ ა ‘ნათელი’.

ოს. værm = ქართ. ო რ მ ო, id.

ოს. ærwæd ‘ქებინი’ = ქართ. უ რ ვ ა თ ი, id.

ოს. færssag ‘საშუალი’ ‘გვერდითი, სხვა’ = ქართ. ფ ა რ ს ა გ ი, id.

ოს. færsk ‘ნეკნი’ = ქართ. ფ ე რ ც ხ ა ლ ი, id.

ოს. fyr | fur ‘ბევრი, ძალიან’ = ქართ. ფ რ - ი ა დ - ი, id.

ოს. wærs ‘მამრი’ = ქართ. ვ ე რ ძ ი ‘მამალი ცხოვარი’.

ოს. kæræf ‘ხარბი’ ‘ანგარება’ = ქართ. კ რ ე ბ- — კ რ ე ბ ა ‘შე-მ-კრე-ბ-ელი’.

ოს. sexwar ‘სადილი’ = ქართ. ს ა მ ხ ა რ ი.

ოს. ærnæg ‘ველური’ = ქართ. ა რ ნ ი ‘ველური ცხვარი’.

ოს. kærʒin ‘ქერის პური’ = ქართ. ქ ა რ ჯ ი ნ ა.

ოს. ærttevagæ ‘ელვა’ = ქართ. ო რ ტ ა ბ ა ხ ი.

ოს. lægærdyn ‘ჭრა’ = ქართ. ლ ა გ ვ ა რ დ ა ნ ი ‘შალაშინის სახე’.

ოს. kærd = ქართ. კ ე რ ძ ო.

ოს. karz = ქართ. კ რ ძ ა ლ ვ ა.

ოს. tæryn = ქართ. თ რ ე ვ ა.

ოს. wyrtæ = ქართ. ვ ი რ თ ხ ა.

ოს. æʒær [æg] = ქართ. ე წ ე რ ი.

ოს. kurd = ქართ. გ რ დ ე მ ლ ი.

ოს. bur | bor = ქართ. ბ უ რ ა უ ლ ი, მ უ რ ა.

ოს. byræǧ = ქართ. ბ უ რ ა ხ ი.

ოს. færank = ქართ. ბ რ ა ნ გ ვ ი.

ოს. biræ | bewræ = ქართ. ბ ე ვ რ ი.

ოს. ærǧæw = ქართ. ა ღ რ ა ლ ე ბ ი.

ოს. myʒyra = ქართ. მ უ ჯ ი რ ა.

ოს. xæræg = ქართ. ხ ი რ ა გ ა.

ერთ შემთხვევაში მხოლოდ ოს. r-ს შეესატყვისება ქართული ვ:

ოს. cyrǧ | cirǧ = ქართ. ც ი ღ ვ ი (შესაძლოა დაკარგულია რ *ცირ-ღვი).

2. ოს. l = ქართ. ლ-ს.

ოს. dællag ‘ქვეშითა’ = ქართ. დ ი ლ ე გ ი ‘ხარო’.

ოს. læppyn ‘ბარტყი, მართვე’ = ქართ. ლ ა პ ი ‘მართვე’.

ოს. lægærdyn ‘ამოჭრა’ = ქართ. ლ ა გ ვ ა რ დ ა ნ ი ‘შალაშინი’.

ოს. livzæ 'ლორწო'=ქართ. ლეზვი 'თხელი ღორბლი'.
ოს. æluton=ქართ. ალუდი, ლუდი.
ოს. sulugun (cyxt)=ქართ. სულუგუნის ყველი.
ოს. syvællon 'ბავშვი'=ქართ. სა-სუმლ-ობ-ა 'შვილება'.
ოს. cal 'რაოდენი'=ქართ. ცალი.

ერთ შემთხვევაში ოს. n=ქართ. ლ-ს (სონორთა დისიმილაციის ძალით).

ოს. ginon, gwinon | ginonæ 'გუთნის ნაწილი'=ქართ. რაჭ. გვინოლი.

b) ცხვირისმიერები n და m ქართულში უცვლელად არიან გადმოსული ოსურიდან ნასესხებ სიტყვებში:

1. ოს. n=ქართ. ნ-ს:

ოს. nostæ 'რძალი'=ქართ. ნუსადია 'ბიცოლა'.
ოს. nyxas 'საუბარი'=ქართ. ნახშობა.
ოს. amond 'ბედი'=ქართ. ამინდი 'დარი'.
ოს. don (< dan) 'წყალი'=ქართ. დენ-/დინ- 'სრბოლა, დინება'.
ოს. færank 'ლეოპარდი'=ქართ. ბრანგვი, id.
ოს. kunæg 'მცირე'=ქართ. კნინი, id.
ოს. lægærdun 'ჭრა'=ქართ. ლაგვარდანი 'შალაშინის სახე'.
ოს. ginonæ 'გუთნის ნაწილი'=ქართ. გვინოლი, id.
ოს. rong=ქართ. რანგი.
ოს. sulugun=ქართ. სულუგუნი.
ოს. fætæn 'ფართო'=ქართ. ფათენი, id.
ოს. cong 'ხელი'=ქართ. ჩონგა 'ხელზე დახვეული' (მატყლი).
ოს. zyn | zin=ქართ. ძნელი.
ოს. cin 'სიხარული'=ქართ. სი-ცი-ლ-ი, და-ცინ-ვა.
ოს. æncojnæ 'მოსვენება'=ქართ. მ-ცონ-ა-რ-ი 'ზარმაცი'.
ოს. ærnæg 'ველური'=ქართ. არნი 'ველური ცხვარი'.
ოს. kærʒin 'ქერის პური'=ქართ. ქარჯინა, id.
ოს. fusun 'მასპინძელი'=ქართ. ფოსრონიკი „ღედათ ლხინთ გამრიგე" (საბა).

2. ოს. m=ქართ. მ-ს:

ოს. amond=ქართ. ამინდი.
ოს. komyn=ქართ. კმა.
ოს. wærm=ქართ. ორმო.
ოს. cæm=ქართ. ცმელი.
ოს. mojnæ 'ქმარი, კაცი'=ქართ. მონა 'მსახური'.
ოს. mæs-tæ 'ფეხსამოსი'=ქართ. მესტები.
ოს. myʒyræ 'შუბი'=ქართ. მუჯირა 'წვეტიანი ჯოხი'.

ბაგისმიერი სპირანტების f, v-ს გადმოცემა ქართულში

a) ოს. ყრუ სპირანტი f = ქართ. ყრუ ფშვინვიერ ფ-ს და მჟღერ b-ს.

1. ოს. f = ქართ. ყრუ ფშვინვიერ ფ-ს.

ოს. fætæn 'ფართო' = ქართ. ფ ა თ ე ნ ი, id.
ოს. færssag 'საშუალო' = ქართ. ფ ა რ ს ა გ ი, id.
ოს. færdug 'მძივი' = ქართ. ფ ა რ დ უ ლ ი, id.
ოს. færsk 'ნეკნი' = ქართ. ფ ე რ ც ხ ა ლ ი, id.
ოს. ficun 'წვა, ხარშვა' = ქართ. ფ ი ც ხ ი 'ცხარე'.
ოს. fyr|fur 'ბევრი, ძალიან' = ქართ. ფ რ ი ა დ.
ოს. cæfxad 'ნალი' = ქართ. ჩ ა ფ ხ ა ტ ი 'ფეხსაცმლის სახე'.
ოს. [æn]tæf 'სიცხე' = ქართ. ტ ე ფ- (ტფობა).
ოს. fys|fus 'ცხვარი' = ქართ. ფ ა ს ი 'ღირებულება'.
ოს. fyd|fud 'ცუდი' = ქართ. ფ ი ნ თ ი.
ოს. fysym|fusun 'მასპინძელი' = ქართ. ფ ო ს ო ნ ი კ ი.

2. ოს. f = ქართ. მჟღერ ბ-ს:

ოს. færank = ქართ. ბ რ ა ნ გ ვ ი.
ოს. kæræf (ირ. karap) = ქართ. კ ე რ ბ-, კ რ ე ბ-, კ რ ე ფ-.

3. ზოგიერთ შემთხვევაში fs კომპლექსი ქართულში გადადის როგორც ვს (და არა მოსალოდნელი ფს), შეადარეთ:

ოს. æfsis = ქართ. ს ა ვ ს ე.
ოს. fes = ქართ. ს ვ ე (< *ვსე).

b) ოსური მჟღერი ბაგისმიერი სპირანტი v (w) წარმოდგენილია ქართულში მჟღერი ვ, მ და ბ-თი.

1. ოს. v (w) = ქართ. ვ-ს.

ოს. ærwæz 'ჯოგი' = ქართ. ა რ ვ ე.
ოს. bewræ 'მრავალი' = ქართ. ბ ე ვ რ ი.
ოს. wyrtæ 'თაგვი' = ქართ. ვ ი რ თ ხ ა.
ოს. livzæ 'ლორწო' = ქართ. ლ ე ზ ვ ი.
ოს. ærwæd 'ქებინი' = ქართ. უ რ ვ ა თ ი.
ოს. saw 'შავი' = ქართ. შ ა ვ ი.
ოს. cæwyn 'სვლა' = ქართ. წ ე ვ - ა.
ოს. wærs 'მამრი' = ქართ. ვ ე რ ძ ი.
ოს. taw, tawag 'ჯეჯილი' = ქართ. თ ა ვ ი 'თავთავი'.

2. ოსური ბაგისმიერი სპირანტი w გადმოცემულია ქართულში ცხვირისმიერი სონანტით მ:

ოს. suwæll-on 'ბავშვი' = ქართ. ს ა - ს უ მ ლ - ო ბ ა 'შვილება'.
ოს. sexwar 'სადილი' = ქართ. ს ა მ ხ ა რ ი.
ოს. cæwyn 'ცემა' = ქართ. ც ე მ ა.

3. ოს. v = ქართ. მჟღერ ბაგისმიერ ბ-ს.

ოს. ævzak'æ 'ფუტკარი' = ქართ. ბზიკი.

ოს. ærttevagæ 'ელვა' = ქართ. ორტაბახი.

4. ოს. თავკიდური wæ = ქართ. ო-ს:

ოს. værm = ქართ. ორმო.

ოს. *varz (avzæryn) = ქართ. ორძ-ინ.

ძვ. ოს. vab (> vaf) = ქართ. ობ-ობ-ა, ბაბაჭუა (<*ობ-ობაჭუა).

ოს. cawd = ქართ. ცოდვა, ცუდი.

5. ოს. ნახევარხმოვანი j = ქართ. ვ-ს

ოს. zajyn = ქართ. ნეზვი, უზვი. იზვება.

ოს. sijyn = ქართ. სივება.

ოსური ყრუ სიბილანტის s-ს გადმოცემა

a) ოს. s მეტწილ შემთხვევაში გადმოცემულია ქართულში, როგორც ს:

ოს. æfsis 'სავსე' = ქართ. ვსება, სავსე.

ოს. mæs-tæ 'ტყავის ფეხსაცმელი' = ქართ. მესტები 'უძირო ფეხსაცმელი'.

ოს. ruxs | roxs 'ნათელი' = ქართ. რუსხა.

ოს. sijyn = ქართ. სივება.

ოს. sulugun (cyxt) 'ყველის სახე' = ქართ. სულუგუნი.

ოს. us | osæ 'ქალი' = ქართ. უსო „გლეხთ დიაცთ უპატიოსნესი“ (საბა).

ოს. ænsuvær 'თანშობილი' = ქართ. უსუარი 'ბავშვი'.

ოს. sywællon 'შვილი' = ქართ. სა-სუმლ-ობა 'შვილება'.

ოს. færssag 'შუა' = ქართ. ფარსაგი.

ოს. fes 'ბედი, წერა' = ქართ. სვე.

ოს. fus = ქართ. ფასი.

ოს. fysym | fusun 'მასპინძელი' = ქართ. ფოს(რ)ონ-იკი.

ოს. xos | xwasæ 'ბალახი' = ქართ. ხავსი.

b) არის შემთხვევები, როდესაც ოს. s ქართულში გადმოცემულია, როგორც შ:

ოს. nyxas = ქართ. ნახშობა.

ოს. saw = ქართ. შავი.

ოს. æfsinæ = ქართ. აფშინა (საკ. სახ.).

c) ზოგიერთ შემთხვევაში ოს. s (r-ს შემდგომ) გვაძლევს ქართულში ც-სა და ძ-ს:

ოს. færsk = ქართ. ფერცხალი.

ოს. færssag=ქართ. ფარცაგი.
ოს. wærs=ქართ. ვერძი.

მჟღერი სიბილანტი z (ž დიალექტურად) ქართულში მეტწილად გადმოდის როგორც ზ, მაგრამ არაიშვიათად ხდება მისი აფრიკატიზაცია ძ-დ (ც-დ)

a) ოს. z=ქართ. ზ-ს.
ოს. abuzun=ქართ. აბუზვა, აბზუება.
ოს. æwzæk'æ=ქართ. ბზიკი.
ოს. $g_0$yz ($artg_0$z)=ქართ. გზება (მუგუზი) 'დანთება'.
ოს. zajyn 'შობა'=ქართ. ზა-|ზავ- (ნეზვი, უზვი, იზვება).
ოს. liwzæ=ქართ. ლეზვი.
ოს. xabizǯyn=ქართ. ხაბიზგინი.
b) ოსური z გადმოცემულია ქართულში აფრიკატებით ძ და ც:
ოს. karz=ქართ. კრძალვა, მკაცრი.
ოს. zyn|zin=ქართ. ძნელი.
ოს. *varz=ქართ. ორძ-ინ (ალ-ორძ-ინ-ებ-ა).
ოსურ თანხმოვანთა ჯგუფების ქართულში გადანაცვლების, მეტათეზისის შემთხვევები:
1. თანხმოვანთა ჯგუფებში სონანტი + ხშული, სპირანტი ან სიბილანტი, სონანტი ისწრაფვის გადაინაცვლოს II ადგილზე ხშულის შემდგომ. შეადარეთ:
ოს. ærğæw=ქართ. ალრალები (rğ>ღრ).
ოს. livzæ=ქართ. ლეზვი (ვზ>ზვ).
ოს. karz=ქართ. მკაცრი (rz>ძრ>ცრ).
ოს. cirğ=ქართ. ციღვი (rğ>ğv).
ოს. fes=ქართ. ვსე>სვე (fs>ვს>სვ).
ოს. sæxwar=ქართ. სამხარი (xw>მხ).
2. ოს. x და q გადადიან მეორე ადგილზე ხშულისა და ს-ს შემდგომ:
ოს. ruxs|roxs=ქართ. რუსხა 'ნათელი' (xs>სხ).
ოს. qed=ქართ. ტყე (<დყე<*qd-e).

## სკვითურ-ალანურ-ოსური ენებიდან შეთვისებულ სიტყვათა ეტიმოლოგიური ანალიზი

**1. აბზუება** — 'აიწევს, გამობერავს ტუჩებს'.
**აიბუზება** 'აიწევა, აიბერება' (იხ. ქართული განმარტებითი ლექსიკონი, I, გვ. 62 და 199).

ვ. აბაევის აზრით, ქართული სიტყვები ბუზვა, აბუზვა ეყრდნობა ოსურს abūzyn : abuzt | abuzun : abuzt 'გაბერვა, გამობერვა, გადიდება' ძირიდან *puz- + პრევერბი a, ინდ.ევრ. *pu- 'გაბერვა' გავრცობილი -g(> -z სუფიქსით), რომელიც წარმოდგენილია მთელ რიგ ინდოევროპულ ენებში: ძვ. ინდ. pūga, puñja 'მასა', რუსული пузо, пузырь, ბერძნ. πυγή და სხვა. ინდ. ევრ. p-ს არგადასვლა b(v)-ში, რომელიც მოსალოდნელი იყო ოსურში, აბაევის აზრით, აიხსნება p, b ბგერათა გამომსახველობითი უნარით გ ა ბ ე რ ვ ი ს, გ ა მ ო ბ უ რ ც ვ ი ს ცნების გამოსახატავად. ამავე ძირს ვ. მილერი და მ. ფასმერი უკავშირებენ სკვითურ სახელს "Αμβουστος[1].

**2. აზრაგი** — 1. 'მეფის მთავრობასთან მებრძოლი მთიელი პარტიზანი'.

2. კუთხ. 'ყაჩაღი, მძარცველი, ავაზაკი' (ქართ. განმარტ. ლექსიკ. 1, გვ. 73).

ოსური abyræg|abæræg 'ყაჩაღი, აბრეგი' საერთო კავკასიური სიტყვაა, წარმოშობით საშუალო ირანული, ფალაური *āparak, āpartan 'ძარცვა', āpar[2] 'ძარცვა, ტაცება, ქურდობა', ახ. სპ. āvāra 'ავარა', āvār 'ნადავლი, ნაძარცვი, ალაფი', საიდანაც მომდინარეობს ქართ. ა ვ ა რ ი და სომხ. աւար (იხ. საშ. ირანულ სიტყვებში). ოსურს უკავშირდებიან ქართული დიალექტური ა ბ რ ა გ ი, მეგრ. ა ბ რ ა გ ი, სვან. ა მ ბ რ ე გ ი, ხევსურული პირის საკუთარი სახელი ა პ ა რ ე კ ა (რომელიც ფონეტიკურად ყველაზე ახლოს საშ. სპარსულთან დგას). ამ სიტყვის სხვა კავკასიური ფორმებიდან აღსანიშნავია ამხარ. abrag, ყაბარდ. ჩერქეზ. abreg, მალყ. abrek, ინგუშ. äbrag, ავარ. aburik და სხვა.

ვ. მილერი და მ. ფასმერი აღნიშნულ ოსურ ფორმას abyræg უკავშირებდნენ სკვითურ საკუთარ სახელს "Αβραγος. აბაევის აზრით კი, მას საფუძვლად უდევს ირანული abra 'ღრუბელი', ოს. arv 'ცა'[3].

**3. აკუთა** — „ქვაბის სადგური ქვათაგან" (საბა).

ოს. agwat[4] 'ორმო, რომელშიაც იდგმება ლუდის ქვაბი'. ამ სიტყვის ეტიმოლოგია ოსურ ნიადაგზე ასეთია: ag 'ქვაბი' + wat 'ადგილი'.

a g w a t > a g o t > ა კ უ თ - ა ან a g w a t > a g w t a > ა კ უ თ ა. პირველ შემთხვევაში იგულისხმება ქართულისათვის ჩვეულებრივი

[1] იხ. В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 25—26.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 14.
[3] იხ. Историко-этимологический словарь, გვ. 25, 26.
[4] იქვე, გვ. 36.

wa კომპლექსის გადასვლა ო-დ და შემდეგ უ-დ, ხოლო ბოლოს ა- სუფიქსის დართვა, მეორე შემთხვევაში ბგერის ჩავარდნა wat> >ვთა>უთა.

4. ამინდი — 'დარი', „დროიანი ჟამთ დარი" (საბა).

ჩვენ ვფიქრობთ, ეს სიტყვა მომდინარეობს ოსური სიტყვიდან amond 'ბედი, ბედნიერება', რომელიც, აბაევის აზრით, წარმოადგენს ძველ ლექსიკალიზებულ ნამყოს მიმღეობას ზმნიდან amonyn 'ჩვენება', ე. ი. 'ნაჩვენები, ნაწინასწარმეტყველევი, წინასწარ განსაზღვრული', 'ბედი, ბედნიერება, წერა'[1]; წინასწარმეტყველება შეიძლება როგორც ბედისა, ისე დარისა, ე. ი. ამინდისა, ისე რომ ფონეტიკურ თანხვდენილობასთან ერთად ოსურსა და ქართულ ფორმას შორის არ არსებობს არც სემანტიკური დაბრკოლება, რომელიც ხელს შეუშლიდა ამ ორი სიტყვის დაახლოებას.

ა მ ი ნ დ ი — 'ბედნიერი, კარგი დარი'; უ-ა მ ი ნ დ-ო ბ-ა 'ავდარი, ცუდი ამინდი' (შდრ. დარი და ავდარი).

„კამეჩი წევს და იცოხნის თავის ა მ ი ნ დ ი ჰგონია,
ლაფში ჩაფლული ურემი შინ მიტანილი ჰგონია"
(ხალხური).

რ. ლაფონის აზრით, სიტყვა ა მ ი ნ დ ი ს ფუძეა ამ- (იგივე, რაც სიტყვა ა მ ო-ში და ა მ ე ბ ა-ში გვაქვს, ე. ი. 'სიამოვნება'), ხოლო დაბოლოება -ინდ წარმოადგენს ხმელთაშუა ზღვის აუზის ენებისათვის დამახასიათებელ სუფიქსალურ ელემენტს -ind, რომელიც მთელ რიგ ქართულ სიტყვებში გვხვდება (სიმინდი, ერევანდი, ქლამინდი და სხვა)[2].

5. არვე — „ჯოგი თხათა და ცხოვართა" (საბა).

„არა შევიწირავ მე სახლისა შენისაგან ზუარაკთა, არცა ა რ ვ ი-ს ა შენისაგან ვაცთა" (ფს. $49_9$).

ამ სიტყვას ჩვენ ვუკავშირებთ ოსურ დიგ. ærwæz-ს 'ირმის ჯოგი', რომლისათვისაც ვ. აბაევი აღადგენს ძველ ირანულ ფორმას *vraza. შდრ. ძვ. ინდ. vraja 'ჯოგი, ფარა'; ამ სიტყვის მეორე ვარიანტია ræz|iræz 'საზაფხულო სადგომი მწყემსთა'. ფორმა vraja ისეთსავე დამოკიდებულებაშია ოს. ærvæz-თან და (i)ræz-თან, როგორც vrata ærwæd-სა და iræd-თან[3], შეადარეთ უ რ ვ ა თ ი[4].

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 51.

[2] René Lafon, Mots „Méditerranées" en géorgien, RÉA, t. XXXVI, 1936.

[3] E. Benveniste, BSL, LII, გვ. 34.

[4] იქვე, გვ. 185.

**6. არნი** — „გარეული ცხოვარი“ (საბა), მხოლოდ ვისრამიანში გვხვდება:

„ზოგჯერ ა რ ნ ი ს ა ე ბ რ მთათა და კლდეთა ზედა იარებოდის ზოგჯერ ლომისაებრ ლერწამთა და ტევრთა შიგან იარებოდის, ზოგჯერ გარე-თხისაებრ მინდორთა შიგან იყვის. ზოგჯერ გუელისაებრ ჯურღლთა შიგან იყვის“ (ვისრამ. $124_{36}$).

„ჴელმწიფე ნებიერი ვიყავ და აწ ა რ ნ ი ვარ, კლდესა შიგან მავალი“ (ვისრამ. $155_{20}$).

ძვ. ირ. arana, aruna, ი. ე. *ol(e)no, ავ. aurunа 'ველური' (maeša auruna 'ველური ცხვარი'), rəna 'ველური, არაშინაური', 'მოუშინაურებელი'; ძვ. ინდ. arana 'შორეული, უცხო'.

ეს სიტყვა შემონახულია ოსურში ფორმით ærnæg 'ველური. გაველურებული' (ცხოველი, მცენარე), ærnæg fos 'გაველურებული საქონელი'. ærnæg kartof 'დაუმუშავებელი კარტოფილი'. სკვით. Αρνάκ — საკუთარ სახელში Αρνάκης. ოსურიდანაა შესული, როგორც ჩანს, მალყარულში ərənək (ərənək kištik 'გარეული კატა') და აფხაზურში arnəg 'ველური'[1].

ეს სიტყვა საინტერესოა იმით, რომ ქართულში დაცულია უსუფიქსო ფორმა arn, რაც აგრეთვე ზოგიერთ სხვა შემთხვევაში გვაქვს. შდრ. ქართ. ქ ა დ = ოს. kad მნიშვნელობით = ოს. kadæg 'საგმირო სიმღერა' (მო-ქ ა დ-ული, ქ ა დ-აგ-ი).

ა რ ნ ი ს შესატყვისად „ვისრამიანის“ ორიგინალში გვაქვს სპარს. رنگ 'მთის თხა' და غرم 'მთის ცხვარი'[2].

**7. აღრალების ქვა** — საბას განმარტებით „ა ღ რ ა ლ ე ბ ი ს ქ ვ ა არის ძოწი, ამარტა ბროლი, ლაჟუარდი, ქარვა და მისთანანი ქვები, ხოლო ს პ ე კ ა ლ ი: ალმასი, იაგუნდი, ლალი და მისთანა ქვები“. ე. ი. ა ღ რ ა ლ ე ბ ი ზოგადი სახელია გარკვეული რიგის ძვირფასი ქვებისა.

ჩვენი ფიქრით, ეს იგივე სიტყვაა, რაც ოსური (ფოლკლორში დადასტურებული) სიტყვა ærğæw, რომელსაც ვ. აბაევი კითხვის ნიშნის ქვეშ განმარტავს, როგორც 'სადაფს' — перламутр. გამოთქმები ærğæw čyryn 'სადაფის (?) კოლოფი', ærğæwon kæsag 'სადაფის (?) თევზი'. შდრ. გამოთქმები: jæ k'ulæ — ærğæw jæ byn — c'æx avg 'კედლები სადაფისა, იატაკი ლურჯი მინისა': ვ. აბაევი შესაძლებლად თვლის დაუკავშიროს ეს სიტყვა arğ-ს 'ფასი, ძვირფასი, შესანიშნავი', შესადარებლად მოჰყავს პართ. 'rg'w, 'gr'w

[1] В. Абаев, ОЯФ. გვ. 155, 315; Историко-этимологический словарь, გვ. 179.

[2] „ვისრამიანი“, ა. გვახარიას და მ. თოდუას გამოცემა. ლექსიკ., გვ. 732.

ბრწყინვალე, დიდებული'[1]. ქართული აღრალების ქვა თავისი შინაარსით კარგად უდგება ამ მნიშვნელობას: 'ბრწყინვალე, ძვირფასი (ქვა)' agrav||argav, ოსური argǯæw > ქართ. აღრავ > აღრალ-ი. მრავლობით რიცხვში ა ღ რ ა ლ - ე ბ ი 'ძვირფასეულობა, ძვირფასი ქვები, თვლები'. შესაძლებელია, ეს სიტყვა ქართულში პართულიდან იყოს შემოსული და ოსურში — ქართულიდან.

ჰ. **ბევრი** — 'მრავალი, 10000'.

ვ. აბაევის აზრით, ძნელია გადაწყვეტით თქმა, საიდან შევიდა ეს უეჭველი ირანული სიტყვა ქართულში და სომხურში. შეიძლება ვვეფიქრა საშ. სპარსულ ფორმაზე bēvar, მაგრამ ქართულ ბ ე ვ რ - ი ა ნ გაცილებით უფრო ახლოა ფონეტიკურად (полное и безупречное схождение)[2] ოს. დიგორ. bewræ (იხ. საშ. სპარსულ სიტყვებში).

ი. **ბზიკი** — საბასთან განმარტება არა გვაქვს. ქართულ განმარტებით ლექსიკონში განმარტებულია, როგორც 'ფუტკრის მსგავსი ყვითელი მწერი' (სინონ. კრაზანა, იხ. I, გვ. 1051). იგი ქართულში ძალიან ძველი სიტყვაა, გვხვდება ჯერ კიდევ ბიბლიის ტექსტში:

„და ესე არს მათგანი, რომელი არა შჭამოთ: ბუზი და მსგავსი მისი, ბ ზ ი კ ი და მსგავსი მისი, მკალი და მსგავსი მისი...“ (ლევიტ. $11_{22}$).

„და წარვავლინო ბ ზ ი კ ი უწინარჱს შენსა და განასხნეს ამორეველნი იგი და ევეღნი, ქანანელნი იგი და ქეტელნი შენგან“ (გამოსვლ. $23_{28}$).

ჩვენი ფიქრით, ეს სიტყვა უკავშირდება ოსურ ფუძეს ævz-სიტყვებში ævzæn 'пчелиный рой', ævzænʒū 'второе роение', ævzakæ 'ფუტკრები, რომლებსაც უმატებენ მცირერიცხოვან სკას გასაძლიერებლად' და სხვ. (ævzak'æ > ბზეკი > ბზიკი). სახელწოდება ბზიკისა, კრაზანასი საერთოა თითქმის ყველა ინდოევროპულ ენაში. შდრ. ძვ. ირ. *wabza-, wapsa-, ბელუჯ. gvabz 'ფუტკარი, კრაზანა', პამირ. იშკაშ. wofšīo, პამირ. მუნჯ. wāfšiya 'კრაზანა', ორმური buzwa 'ობობა' (< *wabza), ქურთ. wo wehzalek 'კრაზანა', ყაღნობ. γužvik (< vuwžik), სოღდ. *āwžāk (-wž'k), ფალ. vaβž 'კრაზანა, ფუტკარი' < ავ. vavžaka 'რაღაც ფევური ცხოველი თუ მწერი'. ზემოგერმ. wefsa, ანგლოსაქს. wæfs, ლიტ. vapsa, ლათ. vespa, რუს. оса (< *опса), ინდ. ევრ. *uabh-so, ოს. wævz > ævz[3].

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 177.

[2] მისივე, О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 447.

[3] მისივე, Историко-этимологический словарь, გვ. 208.

10. ბრანგვი—„დათვ“ (საბა).

„განრყუნა ეშუმან მაღნარისაგან და ბ რ ა ნ გ უ მ ა ნ მძჳინვარემან მოძოა იგი“ (ფს. 79₁₄).

ჩვენ ვფიქრობთ, იგი კავშირშია ოს. ფორმასთან færank ‘ლეოპარდი, ვეფხვი’, ავღ. prāng, სპარს. palang, სოღდ. pwrδ'nk ‘ლეოპარდი’, ძვ. ინდ. pṛdaku. თვით ოსურ ფორმას ვ. აბაევი განიხილავს, როგორც ძველ ნასესხებს სპარსულიდან [1].

ქართული ფორმა ბ რ ა ნ გ ვ ი, ჩვენი ფიქრით, მიღებულია ფ რ ა ნ გ ი დ ა ნ — ომონიმური სუპერაციის გზით სიტყვა ფ რ ა ნ გ თ ა ნ.

f æ r a n k > ფ რ ა ნ გ > ბ რ ა ნ გ ვ.

11. ბურახ-ი — „ქერფეტვთა და სხუათაგან სასმელნი რამე“ (საბა).

ჩვენი ფიქრით, იგი შეიძლება დაუკავშირდეს ოსურ byræğ-ს ‘სვილისაგან (просо) დამზადებული სასმელი’.

ვ. აბაევის აზრით, თვით ოსური byræğ ნასესხებია რუსული ან უკრაინული სიტყვიდან брага [2]. დადასტურებულია ხევსურულ დიალექტში [3].

12. ბუწი — ‘თოხლი’, „წლის კრავი და მცირედ ნაკლები“ (საბა).

„ცხვარი ნახევარი წლიდან წლამდე, პირველი გაპარსვიდან მეორე გაპარსვამდე“ (სინონიმი თოხლი, განმარტ. ლექსიკ. 1197).

ოს. boʒ, boʒo, boʒol ‘თხა’, ავ. būza, სპარს. buz ‘თხა’, სპარს. დიალექტ. boča ‘ციკანი, თხა’, პამირ. buč ‘თხა’, სომხ. buc ‘კრავი’. ძვ. ზ. გერმანული boc, გერმ. bock ‘თხა’.

გ. ახვლედიანი ოს. boʒ-ს ‘თხა’ უკავშირებს ქართულ სიტყვას ბ ო ძ ი ‘მცირე სვეტი’, შესადარებლად მოჰყავს რუსული ко́злы (პოლონ. kozły ‘деревянные брусья’), ისე როგორც быки ‘ხიდის ბურჯები’ [4].

უნდა აღინიშნოს, რომ ქართული ბ უ წ ი უფრო ახლოს არის სპარსულ და სომხურ ფორმებთან.

შეიძლება ამ სიტყვასთან არის კავშირში აგრეთვე ბ ო ჩ ი კ ი ‘წლის ირემი’ და ბ ო ჩ ო ლ ა „გამოზამთრებული ძროხა“ (საბა). შდრ. სპ. დიალექტური boča.

13. ბოძი — „მცირე სუეტი“ (საბა).

გ. ახვლედიანის აზრით, ეს სიტყვა შეთვისებულია ქართულში ოსურიდან, როდესაც იგი ოსურში იხმარებოდა არა მეტსახელად

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 450.

[2] იქვე, გვ. 281.

[3] იხ. ა. ჭინჭარაული, ხევსურულის თავისებურებანი.

[4] იხ. Г. Ахвледиани, Сборник избранных работ по осетинскому языку, I, გვ. 205.

(кличка), არამედ თხის ჩვეულებრივ სახელწოდებად, ოს. სიკ 'თხა'. ქართულში იგი შემორჩა გადატანითი მნიშვნელობით. შდრ. რუს. козлы (პოლონ. kozły). შეადარეთ აგრეთვე бык и 'ხიდის ბურჯები' და ქართ. ჯ ო რ ა, ოს. xæræg 'მუსიკალურ ინსტრუმენტებში სიმთა დასაყრდენი, პატარა ხის ნაჭერი'.

**14. ბოძი**[1] (ბოძება, საბოძვარი)—'ნიჭი, საჩუქარი, მადლი, წყალობა', „უაღრესთაგან მისაცემი" (საბა).

„მიიღებდის ბოძსა კაცად-კაცადი მისგან თავისა თჳსისა, ხოლო დიდად განდიდნა ბოძი ბენიამენისი უფროჲს მათსა" (დაბ. $43_{34}$).

„დია გასცა საბოძვარი, ყველა დარბაზს შემოხადა,
მისი მსგავსი სიუხვითა ღმერთმან სხვამცა რა დაჰბადა"
(ვ.ტყ. $119_3$).

„მას საბოძვარი უბოძა, მისი ყველაი დამოსა"
(ვ.ტყ. $682_4$).

„უხვად გასცეს საბოძვარი, მარგალიტი, ვითა დრამა"
(ვ.ტყ. $686_4$).

ჩვენ ვფიქრობთ, **ბოძ-** შეიძლება დაუკავშირდეს ოს. სიტყვას būz | boz 'მადლიერი, მადლი', აგრეთვე būzn, būznyg 'გმადლობთ, მადლობელი'[1]. ქართულს საფუძვლად უდევს, როგორც ჩანს, დიგორულთან ახლოს მდგომი ძვ. ალან. ფორმა boz. ამ სიტყვას ვ. აბაევი უკავშირებს ირ. *bauzna-ს=ავ. baošnah-, სოღდ. *βuzn- (βzn-). ფუძე bauz-, რომელიც ზუსტად შეესატყვისება ძვ. ინდ. bhuj-, bhuñj-ს—აქტიური მნიშვნელობით 'ასიამოვნო, დაატკბო ვინმე, ემსახურო ვისმე, მადლიერი ჰყო' და სხვ.[2].

**15. ბუნიობა**—'დღეღამის თანასწორობა' (равноденствие).

საბას განმარტებით „ბუნიობა არს რა დღე და ღამე გასწორდება მარტსა და სეკდემბერსა შინა. ხოლო მიქცევასა დღისასა და მოკლებასა ივნისის თთუესა და დეკენბერსა მოკლებასა ღამისასა ნაბუნიობა ეწოდების".

ჩვენი ფიქრით, სიტყვა ბ უ ნ - ი - ო ბ - ა ს საფუძვლად უდევს ოსური სიტყვა bon 'დღე', ძვ. ირ. *bānu-, ძვ. ინდ. bhānu 'სინათლე, სხივი', ძვ. სპ. bānu- (სახელში Artabānu), სკვით. Βανας—საკ. სახელი, ნაწარმოებია ზმნიდან bā-, bhā- 'ნათება, ბრწყინვა' (-an > -on. კანონზომიერია ოსურისათვის). შდრ. ოს. bongyn | bongin 'მდიდარი, დღია-

---

[1] Осетинско-русский словарь, составили Б. Бигулаев, К. Гагкаев, Н. Кулаев, О. Туаева, Орджоникидзе, 1962, გვ. 160.

[2] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 274—75.

ნი'[1], bonivajæn 'გათენება', Bonværnon 'ვენერა, ცისკარი'. საბას განმარტებაში საინტერესოა დაპირისპირება ბუნიობისა ნაბუნიობასთან (=nabon 'უდღეურობა, დღენაკლებობა'), სადაც ნა- (na) უარყოფით ნაწილაკს წარმოადგენს.

**16. ბურაული** — „მწყაზარი ქორი, შავ-წითელ საცილობელი" (საბა).

ამ სიტყვის ძირი **ბურ-** ფერის აღმნიშვნელია—'ყავისფერი, შავწითელი'. თავკიდური მ-თი იგი დადასტურებულია აგრეთვე ქართულ სიტყვაში მურა „შავ-წითელი ძაღლი" (საბა). ჩვენი ფიქრით, ეს იგივეა, რაც ოსური būr|bor 'ყვითელი'; ვ. აბაევის მიხედვით ოსური სიტყვა განუყოფელია, ერთი მხრივ, რუსული სიტყვისაგან бурый, ხოლო მეორე მხრივ სპარსულ būr, bōr ფორმათაგან — მნიშვნელობით 'რუხი, ყვითელი, წითური' (პამირ. ჲაზგ. bər, შუგნ. vūr, მუნჯ. vūr, ჲაღნ. vur). ეს სიტყვა, მისი აზრით, მომდინარეობს ძველი ევრაზიული სუბსტრატული სიტყვიდან, რომელიც წარმოდგენილია სხვადასხვა ენობრივ ჯგუფებში: გერმ. brün 'ყავისფერი', *bero 'დათვი' და სხვა, თურქ.-მონგოლ. boro, თურქ. bora, boro 'მიწისფერი, ნაცრისფერი', კავკასიურში: სვან. burğwa 'მუქიწითური' (ხარი), აგულ. buref 'ნაცრისფერი, ყავისფერი' და სხვა. თავკიდური b შენაცვლებულია ოსურში m-თი სიტყვაში moræ 'ყავისფერი', რომელსაც ემხრობა ქართ. მურა 'შავწითელი'. იგივე ფუძე წარმოდგენილია სკვითურ სახელებში Βόρυς, Βώρακος[2]. ამავე ფუძესთან, როგორც ჩანს, დაკავშირებულია აგრეთვე ქართულში სომხურიდან მომდინარე სიტყვები ბორ-ი, გან-ბორ-ებული და ბოროტი. შდრ. სომხ. *բոր* 'მუნი, ქეცი, კეთრი', *բորբոս* 'ობი, ჟანგი', *բորոտ* 'კეთროვანი, ქეციანი', რომელსაც აჭარიანი უკავშირებს საშ. სპარსულ bōr-ს[3].

**17. გავ**-(სიტყვებში: **გავ-ს**, მ-ს-**გავ**-ს-ი, ი-**გავ**-ი).

„მერმე კუალად შესძინა იობ და თქუა იგავით" (იობ. $29_1$).

„მას არა ვჰგავ ასრე, ვითა მე სხვა კაცი არა მგავსა" (ვ. ტყ. $317_4$).

„შენ მას ჰგავ და იგი შენ გგავს" (ვ. ტყ. $955_2$).

„მსგავსი მზისა და მთვარისა" (ვ. ტყ. $40_2$).

„მსგავსი ყველაი მსგავსსა შობს" (ვ. ტყ. $1323_4$).

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 266—267.

[2] იქვე, გვ. 271—272.

[3] *Աճառյան, Արմ. բառ.*, I, გვ. 1173; ილია აბულაძე, ქართული და სომხური ლიტერატურული ურთიერთობა IX — X სს-ში, გვ. 091.

ჩვენი ფიქრით, ფუძე გავ- შესაძლებელია დაუკავშირდეს ოსურ ზმნას gawyn 'ყურება, ხედვა', i-gaw-un 'смотреть печально', რომელიც ვ. აბაევს გამოჰყავს *vi-kāv- ფორმიდან. kāv-, ინდ. ევრ. *kēv- 'ყურება'. შდრ. ძვ. ინდ. kū-, kav- 'ყურება, შენიშვნა, დაკვირვება', kavi- 'ბრძენი', ავ. kav-(čəviš-) 'დანიშნვა', ძვ. სლავ. чути, რუს. чуять, чувствовать, ბერძნ. κοέω 'შემჩნევა', ლათ. caveo 'ვზრუნავ, ვიურვი' და სხვა[1]. ფონეტიკური იერის იდენტობასთან ერთად, უეჭველია სემანტიკური სიახლოვეც—ხ ე დ ვ ა, ყ უ რ ე ბ ა, (მასავით) გამოიყურება > მსგავსია[2].

**18. გვინოლი** — (რაჭული) „სახვნელის (გუთნის) ხელნა, რომლის ძირი ქუსლში ზის და თავი უღელს ებმის“ (ქართ. დიალექტოლოგია, ლექსიკონი).

ოს. ginon, gwinon | ginonæ 'კავის, გუთნის ზედა ნაწილი', მალყ. ginan, რაჭ. გ ვ ი ნ ო ლ ი 'კავის ნაწილი'[3].

**19. გუზ/გზ-ება** (სიტყვებში გზ-ებ-ა, მუგუზი, მუგუზალი, ნაგუზალი, გუზგუზ-ი) — „ცეცხლის აღნთება“ (საბა).

„და იყოს რომელი-იგი ივლტოდის, ვითარცა-იგი ივლტინ ლისაგან ა ღ გ ზ ე ბ უ ლ ი ს ა“ (ესაიაჲსი, $10_{18}$).

„და ჰრქუა მას: ეკრძალე დადუმებად და ნუ გეშინინ და ნუცა სული შენი მოუძლურდებინ ორთა მათგან შეშათა მ უ გ უ ზ თ ა კუმოლვარეთა“... (ესაიაჲსი, $7_4$).

„და ცეცხლი ე გ ზ ე ბ ო დ ი ს საკურთხეველსა მას ზედა და არა დაშრტეს და ა გ ზ ე ბ დ ე ს მღდელი იგი შეშასა განთიად-განთიად“... (ლევიტ. $6_{12}$).

„და დაშრტა სიბრძნე და ა ღ ე გ ზ ნ ა უგუნურებაჲ“ (ბალავარ. $48_2$).

„მან ქალმან ხელ-ყო კვესითა გ ზ ე ბ ა ცეცხლისა ნელისა,
ეგონა ჭამა ხორცისა შემწვრისა, შეუქნელისა“
(ვ.ტყ. $268_1$).

„მე ვარ არაბი, არაბეთს არს ჩემი დარბაზებია,
მიჯნურობითა დამწვარვარ, ცეცხლი უშრეტი მ გ ზ ე ბ ი ა“
(ვ.ტყ. $285_4$).

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 541.

[2] ქართველოლოგიაში ძირს გავ- უკავშირებენ მეგრულ gun-ს და სვანურ ჯეშ-ს. ძირად მიიჩნევენ ოდენ გ-ს (იხ. ვ. თ ო ფ უ რ ი ა, ფონეტიკური დაკვირვებანი, ა. ჩიქობავა, შედარ. ლექსიკ.). გ. კლიმოვი ფორმას გვან- (სვან. ჯონ-) უკავშირებს აგრეთვე სიტყვა გ ვ ა რ ს (იხ. Этимологический словарь картвельских языков, М., 1964, გვ. 61), რაც ჩვენ დაუშვებლად მიგვაჩნია იმის გამო, რომ გ ვ ა რ ი თავისთავად საშ. სპარსულიდან შეთვისებული სიტყვაა.

[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 519; Г. Ахвледиани, Сборник избранных работ, გვ. 138.

სიტყვა გ ზ ე ბ ი ს მეგრულ-ჭანური პარალელებია:[1]

ჭან. **გზ**-: ქოდო-გზ-უ 'დანთება ცეცხლისა'

მეგრ. **რზ**-: ქოდა-რზ-უ „ „

ამავე ძირს უკავშირდება ძვ. ქართ. მ უ გ უ ზ ი, მ უ გ უ ზ ა ლ ი, ნ ა გ უ ზ ა ლ ი, ნ ი გ უ ზ ა ლ ი, შესაძლოა „გუზ-გუზი“ და „გიზ-გიზი“ ცეცხლისა.

სიტყვა გ ზ ე ბ ი ს ა თ ვ ი ს ამოსავალი გუზ-/გიზ- ფუძე და-დასტურებული უნდა გვქონდეს ოსურ სიტყვებში artg₀yz 'ცეცხ-ლის დამნთები' და fænykg₀yz 'ნაცარქექია, უქნარა'.

ვ. აბაევი ელემენტს g₀yz (guz- < kuz-) თვლის ზმნურ ფუძედ მნიშვნელობით 'რევა, ქექვა' [2], თუმცა ოსურ ენაში ასეთი ზმნა არ გვხვდება (g₀yz 'ქექია', ალბათ ქართული ნ ა ც ა რ ქ ე ქ ი ა ს ანალო-გიით).

გ. ახვლედიანი ფიქრობს, რომ ოს. g₀yz ელემენტი სიტყვაში fænykg₀yz შესაძლებელია ირანული ფუძე იყოს, შემონახული ქარ-თულ გ უ ზ-ში (მუ-გუზ-ალ-ი) 'ცეცხლთან და წვასთან' ახლოს მდგომი მნიშვნელობით. მისი აზრით, არ არის გამორიცხული აქ საქმე გვქონდეს ავ. gaoz-თან 'ფარვა, დაფარვა' [3].

ძნელია თქმა **გუზ**-(გზება) ფუძე ქართულში დაცული ძველი ოსური (ალანური) ფორმაა ოს. g₀yz-ისა, თუ ქართულიდან ოსურ-შია შეთვისებული; ყოველ შემთხვევაში მათ შორის კავშირი აშკარაა [4].

**20. გურდემლი, ქვირდემლი, გრდემლი** — „ილეკროს გასაჭედი ძირს სადები“ (საბა).

**ქვირდემლი, ქვრდემლი** — „მყარი, გინა მაგარი“ (საბა).

„გასტეხს ქვასაცა მაგარსა გ რ დ ე მ ლ ი ტყვიისა ლბილისა“ (ვ.ტყ. 5₄).

ჩვენ შესაძლებლად ვთვლით დავუკავშიროთ ეს სიტყვა ოსურ სიტყვას k₀yrd | kurd 'მჭედელი', განსაკუთრებით საინტერესოა საბასთან დამოწმებული ფორმა ქ ვ ი რ დ ე მ ლ ი, რომელიც უფრო ახლოა ოსურ k₀yrd ფორმასთან და, როგორც ჩანს, უფრო ძვე-ლია. ოს. k₀yrd | kurd-ს ვ. აბაევი თვლის ნაწარმოებად ძირიდან

---

[1] არნ. ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა, ჭანურ-მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი, გვ. 260.

[2] იხ. **Историко-этимологический словарь**, I, გვ. 180—181, 449.

[3] Г. Ахвледиани, **Сборник избранных работ**, გვ. 209.

[4] ქართულ გ უ ზ-სა და გ ი ზ გ ი ზ-ს უახლოვდება აგრეთვე სომხ. *վառել* 'დანთება'. იხ. აგრეთვე Г. Климов, **Этимологический словарь картвельских языков**, სადაც ამოსავლად ქართველური ენებისათვის ივარაუდება *gz-, იხ. გვ. 62.

kur- მნიშვნელობით 'გახურება, გაცხელება, გავარვარება', ძვ. *kur-ta, *kur-tar არის nomen agentis (მოქმედის სახელი) აღნიშნულ kur- ძირიდან [1]. შდრ. ოს. zæringoyrd | zæringurd 'ოქრომჭედელი', 'ærxoygoyrd | ærxugurd 'სპილენძისმჭედელი', fsængoyrd | fsængurd 'რკინისმჭედელი'. შდრ. ძვ. ინდ. kūdayati 'სწვავს' (< *kurd-), სომხ. կրակ (< kur-ak) 'ცეცხლი', ძვ. სლავ. kypити (винокур. курная изба), ლიტ. kùrti 'ნთება', გუთ. hauri 'ნახშირი', ინდ. ევრ. *keur- *kur-და არა *ker-, ძვ. სლავ. кръчии, ძვ. რუს. корчий 'მჭედელი' (ნახევარკუნძული ქერჩის სახელიც Керчь დაკავშირებულია ამ სიტყვასთან).

21. **დენ-, დინ-** (დენ-ა, დინ-ებ-ა; მ-დინ-არ-ე, დნ-ობ-ა).

ჩვენი ფიქრით, ეს სიტყვა განუყოფელია ოსური სიტყვისაგან don 'წყალი' (ძვ. ოს. dān), ძვ. ირ. *dan-, ავ. dānu 'მდინარე', ძვ. ინდ. dānu- 'წვეთი, ცვარი'. dhān- 'დენა, სრბოლა' [2] (**დის** მიღებულია ფორმიდან **დინ-ს**, შდრ. უ დ ი ნ ა 'სული უდინა' [3]).

ოს. don 'მდინარე', 'წყალი', dojnag 'მდინარისა', don kænyn 'დნობა', плавить (წყლად ქცევა), ძვ. ინდ. dhanayati 'რბის', dhanvati 'დის, რბის', ძვ. სპ. danuvatiy 'დის', სპ. danīdan 'სრბოლა'. ძველი ოსური ფორმა dan ძალიან ხშირად გვხვდება კავკასიის მთიანეთისა და სამხრეთ რუსეთის ტოპონიმიკაში: Saw-dan 'შავი წყალი', Ǧar-dan 'თბილი წყალი', Kurannau (kuran-dan) 'წისქვილის წყალი', Xwas-dan (xwasæ 'წამალი', 'თივა'). შდრ. აგრეთვე Ταν-αις 'დონი', Dan-apr 'დნეპრი', Dan-astr 'დნესტრი', სკვითური სახელი Δαναρασμακος და სხვა.

22. **დილევი** — 'ხარო, ორმო, საპატიმრო'.

„ყოველსა რომელსა ჰსუროდის მერმეთა მიმართ (კე)თილთა, მას ესრეთ შეურაცხიეს ყოფაჲ ჴორცთა შინა, ვითარცა იწროსა დ ი ლ ე ვ ს ა“ (ბალაჰვარ. $164_8$).

ოს. dællag 'ქვედა, ქვეშეთი', ძვ. ირ. *adaryāka.

ოს. dæl='ძირს, ქვე' + ag სუფიქსი [4] (შდრ. ქართ. ქ ვ ე ვ რ ი). იხ. საშ. სპარსულ სიტყვებში.

[1] ამ სიტყვის ეტიმოლოგიისადმი მიძღვნილია სპეციალური სტატია, Вопросы языкознания, № 1, 1959, Из истории слов. Древнерусское кръчий „кузнец“ и топоним Керчь, გვ. 96—99.

[2] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 366—367.

[3] ვ. თ ო ფ უ რ ი ა (ფონეტიკური დაკვირვებანი, II. 300) და ა. ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა (შედარებითი ლექსიკონი) სიტყვა დ ნ ო ბ ა ს უკავშირებენ მეგრ. დენ-. დინ-ს და ჭან. დინ-ს 'გაქრობა', სვან. (u)dun. გ. კ ლ ი მ ო ვ ი (Этимологический словарь, გვ. 74) ამოსავალ პრაქართველურ ფორმად მიიჩნევს dn-ს.

[4] Историко-этимологический словарь, I, გვ. 354.

23. დოლი — 'ცხენოსნობაში შეჯიბრება'.

ვ. აბაევი ფიქრობს, რომ ეს სიტყვა ქართულში შეთვისებულია ოსურიდან, შდრ. ოს. dūǧ|doǧ 'დოლი'. იგი უკავშირდება შუააზი-ურ თურქულ δοχια-ს 'დასაფლავების ცერემონიალი', რომელიც მოჰ-ყავს ბიზანტიელ მწერალს მენანდრს. ამის მიხედვით აღდგენილი *doǧ წარმოადგენს კანონზომიერ შესატყვისს გავრცელებული თურქ. joǧ-ისა 'დასაფლავების ცერემონია' (Marquart). ალ-ბირუნისა და სხვათა მოწმობანი ალანთა შუა აზიაში ყოფნის შესახებ, შესაძ-ლებელს ხდის ვიფიქროთ, რომ სწორედ ალანების მიერ იყო შემოტა-ნილი კავკასიაში ეს სიტყვა და შეთვისებული ქართველების მიერ[1].

საბასთან არ გვხვდება სიტყვა დ ო ლ ი.

შდრ. ოს. dūǧ|doǧ 'დოლი, სირბილი', dūǧ kænyn 'სრბოლა', ოს. dūǧon|doǧon 'скакун, скаковая лошадь', dūǧwat|doǧwat 'სადოლე ადგილი', 'იპოდრომი, ასპარეზი'. შდრ. ქართ. დია-ლექტ. ყ ა ბ ა ღ ვ ა თ ი 'ყაბახის ადგილი'.

24. ვერძი — „მამალი ცხოვარი“ (საბა).

„და ჰრქუა მას ღმერთმან: მომგუარე მე დიაკეული სამ წლისაჲ და თხაჲ სამ წლისაჲ და ვ ე რ ძ ი სამ წლისაჲ და გურიტი და ტრედი“ (დაბ. $15_9$).

„ხოლო ტარიგები იგი დაარჩია იაკობ და დაადგინა წინაშე ცხო-ვართა მათ ვ ე რ ძ ი მოსპეტაკე და ყოვლად ჭრელი“ (დაბ. $30_{42}$).

„და თქუა: აღიხილენ თუალნი შენნი და იხილენ ვაცები და ვ ე რ ძ ე ბ ი, აღმავალი ცხოვართა და თხათა ჭრელთა ნაცრის ფერად სხურებულთა, რამეთუ მე ვიხილე, რასა-იგი ლაბან გიყოფს შენ“ (დაბ. $31_{12}$).

ძვ. ინდ. vr̥šan, ახ. სპ. gušan 'ხვადი',[2] ჩრდილო-ირანულში უნდა გვქონოდა *vars ან vurs. შდრ. ოს. wyrs|urs 'კვიცი'. შდრ. სომხ. որձ 'მამალი, მამრი'[3]. შდრ. აგრეთვე პამირ. vortš 'ცხენი', ლიტ. vêrszis, ლათ. verres 'ტახი'[4].

25. ეწერი — 'პატარა ტყე, ბუჩქნარი' (ჩუბინაშვილი), 'უნაყოფო მიწა, უდაბური'.

---

[1] В. Абаев, О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 438—39; Историко-этимологический словарь, I, გვ. 373.

[2] AirWb, გვ. 1380; ОЯФ, გვ. 57.

[3] А. Худабашев, Армяно-русский словарь. გვ. 285.

[4] ნ. მ ა რ მ ა ვ ე რ ძ ს შეუპირისპირა მეგრ. ერჯ-ი და იგი კავკასიური წარმოშობისად მიიჩნია (იხ. Яфетические элементы в языках Армении, IV, 834). ეს მოსაზრება გაიზიარა ი. ჯავახიშვილმაც (კავკასიურ ენათა ბუნება და ნათესაობა, გვ. 199—200).

გ. ახვლედიანი აღნიშნულ სიტყვას უკავშირებს ოსურ სიტყვას, æʒær(æg) 'უდაბური, უკაცრიელი' < æ-cæræg 'უსიცოცხლო' cæryn 'სიცოცხლე', æ უარყოფის ნაწილაკი.

ეს სიტყვა საინტერესოა შესატყვისობით: ოს. c=ქართ. წ. შეადარეთ ოს. cæwyn=ქართ. წევა.

**26. ვირთხა** — „დიდი თაგვია სხვა რიგი" (საბა).

გ. ახვლედიანს ეს სიტყვა ოსურიდან ნასესხებად მიაჩნია, სახელდობრ მრავლობითი რიცხვის ფორმიდან wyrtæ — ოსური t (ფშვინვიერი თ) გადმოცემულ იქნა როგორც **თხ**; **ხ**-ს განვითარება თ-სთან არ არის მოულოდნელი (ჰარმონიული კომპლექსის შექმნა). wyry ოსურად არის ვირთხა. სიტყვა ვ ი რ თ ა გ ვ ა შ ი ც, მისი აზრით, პირველი ელემენტი არის არა ქართული ვ ი რ ი, არამედ ოსური wyry, რომელიც ქართულში შემოვიდა როგორც არასრული სინონიმი თაგვისა (крыса). ცნობილია, რომ ვირთხა (крыса) ჩვენში შემოვიდა არა უადრეს XVII საუკუნისა თავის სახელთან ერთად ჩრდილოეთის გზით. ქართულში შეიქმნა სინონიმური კომპოზიტი ომონიმური სუპერაციის შედეგად სიტყვა ვ ი რ - თან[1].

სიტყვა ვ ი რ ს ვ ი რ თ ა გ ვ ა და ვ ი რ თ ხ ა დაუკავშირდა, როგორც ჩანს, ხალხური ეტიმოლოგიის საფუძველზე (ვ ი რ ი — ჩვეულებრივ ქართულში, ისე როგორც სპარსულში xar, დ ი დ ი ს დამამცირებელი გაგებით იხმარება—ვ ი რ ი ს ო დ ე ნ ა)[2]. მეგრულში, სადაც ვირს გ ი რ ი ნ ი ეწოდება, крыса არის ვ ი რ ი.

ოსურში ვირთხის აღსანიშნავად იხმარება აგრეთვე ტერმინი ʒælæw, რომელსაც აბაევი აიგივებს k'ælæw-თან 'ჩოჩორი' (ინფანტილური ვარიაცია მისი), შესადარებლად მოჰყავს ქართული ვ ი რ - თ ა გ ვ ა და მალყარული gələw 'ჩოჩორი, ვირთხა'. მიუხედავად ამისა, გ. ახვლედიანი ვირ-თაგვაში ვირს აიგივებს ოსურ wyry-სთან.

**27. ვს-** (ვს-ებ-ა, სა-ვს-ე, გა-ვს-ილ-ი და სხვა). ჭანურ-მეგრული ო-ფშ-ა, ე-ფშ-ა 'სავსე, ბევრი'. შეადარეთ, აგრეთვე, კუთხ. ა ფ ს ე - ბ ა, ს ა ფ ს ე.

უკავშირდება ოსურ სიტყვას æfsis | æfses 'გაძღომა, გავსება', ზმნა fsædyn | æfsædun 'გაძღომა, გავსება'. ვ. აბაევს გამოჰყავს *sfad<spad (ძვ. ირ. spay- : spata) ფორმიდან მნიშვნელობით 'გავ-

---

[1] Г. Ахвледиани, Сборник избранных работ, გვ. 206; В. Абаев' Историко-этимологический словарь, I, გვ. 511.

[2] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 107, 204.

სება, გაძღომა', ძვ. ინდ. sphay- : sphata, სლავ. спѣти, რუს. спеть, შდრ. საკ. spai- : spata და სხვა [1].

28. ზა- | ზავ- — 'მოგება, შობა' (პირუტყვის მიერ).

იზვება — „ხვასტაგნი შობენ" (საბა).

უზვი — ბერწი და მეეზვი—მშობელი.

უფრო გავრცელებულია ნ ე ზ ვ ი, რომელსაც საბა განმარტავს როგორც „თხანი დედალნი", თუმცა სხვა დედალ საქონელზედაც ითქმის; თ ხ ი ს განმარტებისას საბა აღნიშნავს: „მამალსა ვაცი ეწოდების და დედალსა ნეზვი და შვილთა მათთა თიკანი". „...აგრეთვე შველთა და ქურციკთა, ნიამორთა და არჩუთა ვ ა ც ს ა, ნ ე ზ ვ ს ა და წ ა ლ ს ა უწოდენ, არამედ თიკანთა მათთა ნუკრსა" (საბა).

„უკეთუ შესაწირავი ცხორებისაჲ იყოს მსხუერპლი იგი მისი ღმრთისა, ანუ თუ ზროხათაგან შესწირვიდეს იგი, გინა თუ ვერძსა გინა თუ ნ ე ზ უ ს ა, უბიწოჲ მოიბან იგი წინაშე ღმრთისა" (ლევიტ. $3_1$).

„უკუეთუ ცხოვართაგან იყოს მსხუერპლი იგი მისი ღმრთისა საცხორებლად მისა, ვ ე რ ძ ი გინა თუ ნ ე ზ ჳ, უბიწოჲ მოიბას იგი" (ლევიტ. $3_6$).

„და განარჩია მას დღესა შინა ვაცები ჭრელები და სპეტაკი და ყოველი თხაჲ ნ ე ზ ჳ ჭრელი და სპეტაკი" (დაბ. $30_{35}$).

ძირს ზა-, რომელსაც სვანურშიაც ვხვდებით lizal 'გაჩენა', [2] ჩვენ ვუკავშირებთ ოსურ ზმნას zajyn | izajun 'телиться, котиться' (შობა, მოგება). zajyn afon 'საქონლის მოგების დრო', zajag 'ნაყოფიერი, მეეზვი' [3]. მას საფუძვლად უდევს ძვ. ირ. *zan- | zay- 'ჩასახვა, გაჩენა, შობა', zāta, zanta 'შობილი'. ძვ. ინდ. jāyate, ახ. სპ. zāyad 'შობს', zāda 'შვილი', საშ. სპ. zātan : zay და სხვა [4].

29. ზრახ- | ძრახ- (ზრახვა, განზრახვა)—'ლაპარაკი, საუბარი'.

ჩვენ შესაძლებლად მიგვაჩნია ეს სიტყვა დავუკავშიროთ ოსურ ზმნას ʒuryn : ʒyrd 'ლაპარაკი, ძახილი, დაძახება', ʒuræg 'მოლაპარაკე, ორატორი', ʒurd 'სიტყვა, ბრძანება', რომლის წარმომავლობა გაურკვევლად ითვლება [5].

---

[1] В. Абаев. Историко-этимологический словарь, I, გვ. 480 — 481.

[2] სვანური za- პირველად აბაევმა დაუკავშირა ოსურს, იხ. ОЯФ, გვ. 23.

[3] А. Касаев, Осетинско-русский словарь, Москва, 1952, გვ. 175.

[4] Chr. Bartholomae. AirWb. გვ. 1657 — 58.

[5] Историко-этимологический словарь, I.

ჩვენ ვფიქრობთ, რომ ოსურ ზმნას ʒurun : ʒurd საფუძვლად უდევს ძირი zūr-, რომელიც წარმოდგენილია მთელ რიგ ირანულ ენებში მნიშვნელობით 'სიცრუე, ტყუილი'. შდრ. ავ. zūrah, სკრ. hvaras, ძვ. სპ. zūra[kara] (მიდიურიდან ნასესხებად ითვლება), მანიქ- ფალ. zūr 'სიცრუე', zūrvaǰ 'ცრუ', ახ. სპ. zūr, სომხ. zur და სხვა. ქართულში ეს სიტყვა წარმოდგენილია ძ ჳ რ ი ს სახით 'ავი, ბოროტი', საიდანაც ნაწარმოებია ზედსართავი ც რ უ, (<ძრუ<ძურ-უ) 'მატყუარა'. შდრ. ყ რ უ (<ყური)[1]. შეიძლება ვივარაუდოთ, რომ ირანული zūr- ფუძის პირვანდელი მნიშვნელობა იყო 'თქმა', რომელიც შემოინახა ოსურ ზმნაში. ცნებები თ ქ მ ა და ს ი ც რ უ ე ერთი ძირით არის გადმოცემული მრავალ ენაში, მათ შორის ქართულშიც, სადაც გვაქვს, ერთი მხრივ, ი ტ ყ უ ი ს 'ამბობს' და, მეორე მხრივ, ტ ყ უ ი ს 'ცრუობს'. ასევე უპირისპირდებიან ერთმანეთს ს ი ტ ყ ვ ა და ტ ყ უ ი ლ ი. რაც შეეხება ქართულ ფუძეს zrax-, იგი წარმოადგენს შეკუმშულ ირანულ ფუძეს zūrak>zūrah. შდრ. ოს. ʒuræg — ნაზმნარი სახელი, შდრ. ქართ. გ ლ ა ხ 'ვაი' (შორისდებული) საშ. სპ. სიტყვიდან gilah 'ტირილი, ვაება'. ამ კონტექსტში ძალიან საინტერესოა განმარტება ქალის საკუთარი სახელისა Βευραζούρια (IV საუკუნის წარწერა მცხეთიდან), როგორც 'მრავალმეტყველი'. Βευραζούρια (ოს. bevræ + ფუძე ʒur- 'ლაპარაკი'), ეს სახელი, აბაევის თქმით, შეიძლება გამოდგეს terminum ante quem-ად სიტყვა ʒurun-ის ოსურში არსებობისათვის[2].

**30. თარ-, თერ-** (თ რ ე ვ ა; დიალექტ. თ ა რ ვ ა, ს ა თ ა რ ი) — 'თივის სათრევი' (კუთხ. მოხევ.), „მ ი წ ა ზ ე მ ო ა ქ უ ნ დ ე ს დ ე ბ ი თ" (საბა).

უკავშირდება ოსურ ზმნას tæryn | tærun 'გარეკვა, გაგდება', ძვ. ირ. *tar-, ძვ. ინდ. tar-, ინდ. ევრ. *ter-[3].

ქართული ფორმა **თარ-, თერ-** სემანტიკურადაც და ფონეტიკური იერითაც აშკარად ოსურს უახლოვდება, რაც განსაკუთრებით ნათლად ჩანს ამ ირანული ფუძის სხვა (სამხ. დასავლურ) ფორმასთან tar- შეპირისპირებისას, რომელიც დაცულია ქართულ ზმნაში ტ ა რ ე ბ ა (მკვეთრი ტ-თი თავკიდურში). გ. კლიმოვი საერთო

---

[1] მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, ირანული წარმოშობის ზოგი ქართული სიტყვის ეტიმოლოგიისათვის, იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება, I, 1946, გვ. 391.

[2] В. А б а е в, ОЯФ, გვ. 159.

[3] Г. А х в л е д и а н и, Сборник избранных работ, გვ. 208.

ქართველურისათვის აღადგენს ფორმას *tr- თრ-|თერ-, მეგრ. (ნ)თგრ-, (ნ)თირ-, ჭან. თირ-, თორ-, თურ-ისა და ძვ. ქართ. 'სათრომელის' შეპირისპირების საფუძველზე [1].

**31. თეძამი** — 'მდინარის სახელი ქართლში' (თეძმის ხეობა).

ჩვენი ფიქრით, ეს სიტყვა მომდინარეობს სიტყვიდან tæʒyn tæʒun[2] 'დენა, დინება', ძვ. ირ. *tač- 'დენა,' რუს. течь; ქართ. თ ე ძ ა მ ი მოდის ალბათ ფორმიდან თ ე ძ ა ნ < ოს. tæʒæn 'მდინარე', ძვ. ინდ. takti, ავ. tači-ap 'მიმდინარე წყალი', tačina 'მსრბოლი', ახ. სპ. tāzad 'რბის', ძვ. სლავ. tečeti 'დის', საშ. სპ. tačītan[3]. 'მდინარე, წყალი', მდინარის საკუთარ სახელად ხშირად იხმარება სხვადასხვა ენაში. შეადარეთ დ ო ნ ი, დ ნ ე პ რ ი და სხვა.

**32. თივა** — „მოთიბული ჴმელი ბალახი“ (საბა).

„ანუ ფურცლისა, ქარისაგან აღძრულისა, გეშინოდის-მე?“ ანუ თ ი ვ ა ჲ, რომელი მოაქუნ ნიავქარსა, წინა-აღმიდგები მე? (იობ. $13_{25}$).

„და წმიდა იყოს იგი და შეწუას, და შეშჭამდეს იგი ვითარცა თ ი ვ ა ს ა ტყესა“ (ესაიაჲსი, $10_{17}$).

ოს. ირ. დიგ. tau 'молодая поросль травы, отава', დიგორ. tajuag[4], tau 'побег, росток, поросль'[5].

**33. კაპოეტი** — 'თევზის სახე'.

ჩვენ ვფიქრობთ, ამ სიტყვისათვის ამოსავალია *kap- კაპ-, ოს. kæf 'თევზი' (მსხვილი). ვ. აბაევის აზრით, kap წარმოადგენს საერთო აღმოსავლურ-ირანულ სიტყვას და ერთ-ერთი დამახასიათებელი ლექსიკური იზოგლოსაა, რომელიც ამ ჯგუფს უპირისპირებს დასავლეთ ირანულ ენებს, სადაც თევზის სახელწოდება არის masya. შდრ. პამირ. იშკაშ. kap 'თევზი', პამირ. მუნჯ. kăp, პამირ. ვაჰან. kūp, ავღ. kab, სოღდ. *kapa, იგი გვხვდება სახელწოდებაში Pantikapa (παντικάπης), რაც ნიშნავს 'თევზის გზას' (panti 'გზა' + kapa 'თევზი')[6]. კ ა პ - ი — კ ა პ ო - ე დ - ი. შდრ. კავოედი — კ ა ვ ი დ ა ნ.

**34. კელობს, კელობა, მ-კელ-ობ-ელ-ი** (შეიძლება კლება, ნა-კლ-ი).

„მკუდარნი აღადგინნა, ბრმათა თუალნი აუხილნა. მ კ ე ლ ო ბ ე ლ თ ა და განრღუეულთა სიმტკიცჱ მიჰმადლა...“ (სინ. მრ. $50_{11}$).

---

[1] Г. Климов, Этимологический словарь картвельских языков.

[2] ОЯФ, გვ. 24; А. Касаев, Осетинско-русский словарь, გვ. 324.

[3] AirWb, გვ. 624, 625, 628, 629.

[4] ОЯФ, გვ. 477.

[5] Осетинско-русский словарь, გვ. 323.

[6] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 477.

ჩვენი ფიქრით, ქართ. კელ- ფუძე კავშირშია ოსურ $k_0$yl-$k_0$yr-თან, რომლებიც მთელ რიგ სიტყვებში მიუთითებენ ფიზიკურ ნაკლზე, მაგალითად: $k_0$'ylyx 'კოჭლი', $k_0$yrm 'ბრმა', cænk$_0$yl 'უხელო' (cong 'ხელი + $k_0$yl), $k_0$yr æfcæg 'კისერმოკლე', k'$_0$yllaw 'თითაქარით ავადმყოფი' და სხვა. ვ. აბაევი აღნიშნულ ოსურ ელემენტს უკავშირებს რუსულ kur-, kar-ს ისეთ გამოთქმებში, როგორიც არის курносый, корноухий, карзубый, кургузый და სხვა[1]. ეს სიტყვა ოსურიდან შემოვიდა ქართულში თუ პირიქით ძნელი სათქმელია, ქართულში იგი უძველეს ძეგლებში გვაქვს. ოსურის დათარიღება ძნელია, რამდენადაც არ არის წერილობითი ტრადიცია. გ. მაჭავარიანი უკავშირებს მეგრულ kor-სა და ჭანურ kor-ს 'საჭიროება, სურვილი'. საერთო ქართველურისათვის გ. კლიმოვი აღადგენს ფორმას *kal-[2].

35. კერბ- | კრებ- — 'შეგროვება, შეყრა'.

„მოუწოდა იაკობ ძეთა თჳსთა და ჰრქუა: შ ე მ ო მ ი კ ე რ ბ ი თ და გითხრა თქუენ... უკუანაჲსკნელთა დღეთა" (დაბ. $49_1$).

„მ ო კ ე რ ბ ი თ და ისმინეთ ძეთა იაკობისა ისრაჱლ მამისა თქუენისა" (დაბ. $49_2$).

კ რ ე ბ ა ერთგვარად გავრცელებულია როგორც ძველ, ისე ახალ ქართულში, ამიტომ კონტექსტებს აღარ მოვიტანთ. იგი გვხვდება აგრეთვე ფორმით კ რ ბ ა (კრბის, შეკრბა). ამავე ფუძის ფონეტიკური ვარიანტია უფრო მოგვიანო კ რ ე ფ ა-ც („ხილის მოწილვა, გინა ყვავილთ მოწყუჱდა" — საბა). ჩვენი ფიქრით, აღნიშნული ფუძეები შეიძლება დაუკავშირდეს ოსურ სიტყვას kæræf 'ხარბი, ანგარი, ე. ი. შემკრებელი' (ვარიანტი xælæf). ვ. აბაევი ამ ოსურ სიტყვას უკავშირებს ავესტურ ფორმებს karap-an „ზოროასტრიზმის მოწინააღმდეგე ქურუმთა სახელი, რომელიც შეიძლება ყოფილიყო დამამცირებელი ეპითეტი (ხარბი, ანგარების მოყვარული)" და xrafstra < *k(a)rap-stra- 'მტაცებელი', 'хищник', შდრ. აგრეთვე საშ. ირ. karaf, ტაჯიკ. karapčuk 'ქურდი', საიდანაც წარმოსდგა რუსული დიალექტ. карабчук 'ქურდბაცაცა, მეკრთამე', карабчить, карабчать 'მექრთამეობა, ქურდობა'. შდრ. პამირ. იშკაშიმ. krpuk 'გლეჯა' (глодать). როგორც ჩანს, იგი ძველი ინდოევროპული სიტყვაა: ხეთ. karāp- 'ჭამა, შთანთქმა', karp- 'შეკრება',

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 301.

[2] გ. მ ა ჭ ა ვ ა რ ი ა ნ ი, ხმოვანთა შესატყვისობის ისტორიიდან ქართველურ ენებში, თსუ შრომები, ტ. 69, 1958, გვ. 265 — 276.

ლათ. carpo 'ვგლეჯ', სლავ. črepati 'ხვრეპა', რუს. черпать[1] (იქნებ ქართ. ხვრეპა მოდის ხრეპვა-დან, მაშინ გვექნებოდა კრებ//კრეფ//ხრეპ- პარალელური ფორმები).

ჩვენ ვფიქრობთ, ამავე სიტყვასთან კავშირშია აგრეთვე მეორე ძვ. ირანული (და ინდოევროპული) ძირი grab-, ძვ. სპ. და ავ. grab- 'აღება, დაპყრობა, შეპყრობა' (ძვ. სპ. garbaya), ძვ. ინდ. agrabham, gr̥bha, საშ. სპ. griftan, ახ. სპ. giriftan[2]. შდრ. რუს. грабить.

ფუძეები karap- და garb-|grab-, როგორც ჩანს, ფონეტიკური ვარიანტებს წარმოადგენენ.

36. კერძო — 'მხარე, ნახევარი', თანდებული '-კენ', 'წილი, ნაწილი, ხვედრი'.

1) ნახევარი:

„და ქმენ კიდობანი წამებისაჲ ძელთაგან ულპოლველთა ორ წყრთა და კერძო (სიგრძჱ მისი, წყრთა და კერძო) სივრცჱ მისი და წყრთა და კერძო სიმაღლჱ მისი" (გამოსვლ. $25_9$).

2) მხარე:

„და უქმნნე მას ოთხნი გრკალნი ოქროჲსანი და განაცუნე იგინი ოთხთავე კიდეთა მისთა: ორნი იგი გრკალნი ერთ კერძო და ორნი იგი გრკალნი ერთ კერძო მეორესა მას კიდესა" (გამოსვლ. $25_{11}$).

3) კენ, მიმართულებით:

„და განუპყრნე ორთავე ფრთენი ზედა-კერძო და ჰფარვიდენ ფრთითა სალხინებელსა მას და პირნი მათნი ურთიერთას მიექცინედ სალხინებლად კერძო" (გამოსვლ. $25_{19}$).

ჩვენ ვფიქრობთ, ქართული სიტყვისათვის კერძო ამოსავალია 'ცნება ჭრისა, კვეთისა', რომელიც წარმოდგენილია ოსურ ზმნაში: kærdyn : karst|kærdun : karst 'ჭრა, კვეთა, ხევა, კუწვა' და სხვა, ძვ. ირ. kart-, ი. ე. *$k_o$ert- (*(s)$k_o$er- 'ჭრა' + t დეტერმინანტი), ავ. karət- : kərəsta 'ჭრა', ძვ. ინდ. kr̥t- (kr̥ntati), ავღ. škaštəl : skan (< uz-kr̥nt 'მოჭრა') და სხვა.

ოსურში ეს ფუძე გვაქვს სიტყვებში igærdun (*vi-kart) 'გაპობა, გახეთქა', ævgærdyn|ævgærdun (*abi-kart-) 'დაკვლა', lægærdyn (*fra-kart-) 'გარღვევა, გადაჭრა' (пробиваться через что-либо), kard 'დანა', kærdix 'ნაჭერი', kærdæg 'ბალახი' და სხვა[3].

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 581 — 582.
[2] AirWb. გვ. 526 — 529.
[3] Историко-этимологический словарь, I, გვ. 584.

ქართული კერძ- ფუძისათვის ამოსავალია ალბათ ფორმა kærd 'ნაჭერი, ნაკვეთი', 'ნახევარი, მხარე'. შეადარეთ სემანტიკისათვის სიტყვები, ნაწარმოები კუეთ-, კუთ- ფუძიდან: ნ ა კ ვ ე თ ი, კ უ თ ვ-ნ ი ლ ი, ს ა კ უ თ ა რ ი და სხვა. ახალ ქართულში სიტყვამ კ ე რ ძ ო მიიღო მნიშვნელობები: 'საკუთარის, წილის, ხვედრის'; კერძის -- 'საჭმელი' და სხვა.

კერდ- > კერძ- შეიძლება გამოიწვია სიტყვა მ კ ე რ დ-თან ომონიმურმა სუპერაციამ, თუმცა თვით ოსურში ირ. *karti-ს შეეძლო მოეცა ფორმა kærc. შდრ. aršti > arc და სხვა.

37. კნინი — 'მცირე'.

„უფალი ჩუენი დიდი კ ნ ი ნ ა დ წინაშე მსაჯულთასა განიკითხვოდა, და მოწამენი ნეტარნი ვითარცა შეცოდებულნი წინაშე ბჭეთა განიკითხვოდეს" (სინ. მრ. $256_{10}$).

ჩვენ შესაძლებლად მიგვაჩნია ეს სიტყვა დავუკავშიროთ ოსურ სიტყვას $k_0$ynæg | kunæg 'მცირე, მცირე რაოდენობით', скудный, оскудевший, ძვ. ირ. *kavna-ka, სოღდ. *kaβn- (kβny- kaβny 'ცოტ-ცოტა, თანდათან') *kaβnak, სოღდ. ქრისტ. qbnq, ავღ. kōnkai[1], სპარს. kam, ავ. kamna 'მცირე, ცოტა', ძვ. სპ. kamna 'მცირე', სუპერლატივი kambištəm 'უმცირესი'[2].

ქართული ფორმა კ ნ ი ნ, ჩვენ ვფიქრობთ, მიღებულია *kun-in ფორმიდან kunin > კ ნ ი ნ (kun — ოსური ფორმა kamna-სი + სუფიქსი -in < -ina).

არის აგრეთვე მეორე სიტყვა ოსურში 'მცირეს, პატარას' აღსანიშნავად: k'annæg 'პატარა, ბავშვი' < ძვ. ირ. *kanya-ka 'ახალგაზრდა, პატარა', სხვა ირანულ ენებში უმთავრესად 'გოგონას' მნიშვნელობით იხმარება; სპ. kaniz, დიალექტ. kine, ფალ. kaničak, სოღდ. qnčk 'ბავშვი', knčyk 'გოგონა', საკ. kanaiska 'ნეკი', პართ. kanīg, ავ. kainyā და სხვა.

38. კმა — 'საყოფი, საკმარისი, სასურველი რაოდენობით', კ მ ა-ყ ო ფ ი ლ ი 'სასურველის მიმღები'.

„მინდა დუმილი და კ მ ა - ყ ო ფ ა დ ქებაჲ ესე წმიდისათჳს ქალწულისა მარიამისა, არამედ რაჲამს მოვიჴსენი მე ნაყოფი მუცლისა მისისაჲ, არა მიტევის მე კ მ ა - ყ ო ფ ა დ" (სინ. მრ. $201_{20}$).

„რამეთუ კ მ ა არს მოწფისა მის, იყოს თუ ვითარცა მოძღუარი თჳსი, და მონა ვითარცა უფალი თჳსი" (მათე, $10_{25}$).

„ერთი აილო ბეჭედი, მართ აწონილი დრამითა:
„ესე კ მ ა ნიშნად, სავსე ვარ სხვად ხელის შესაბამითა"
(ვ. ტყ. $385_{4}$).

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 606, 607, 618.

[2] AirWb, გვ. 440.

„ვაზირმან უთხრა სიცილით: „ქრთამი შენ გქონდეს შენია!
შენგან კ მ ა ჩემად წყალობად, რომე გზა გაგიჩენია“
(ვ. ტყ. $742_2$).

„თქვენვე გნახნე მხიარულნი დიდებით და დავლა-მრავლად;
მას რა ვარგო, ესე ჩემთვის დიდებად და კ მ ა რ ი ს დავლად“
(ვ. ტყ. $796_4$).

ამ სიტყვას ჩვენ ვუკავშირებთ ოსურ ზმნას komyn $k_0$ymd | komun: kund 'поддаваться, соглашаться' 'დათანხმება, დაკმაყოფილება', რომელიც ეყრდნობა ძველ ირანულ ძირს *kama- 'სურვილი', პამირ. ვახ. kami 'დათანხმება', kəmi 'სურვილი', ჲაღნობ. kam 'ცოლის შერთვა', სოღდ. kām 'სიყვარული', ოს. kom გამოთქმაში kom dæddyn 'დათანხმება'[1], ავ. და ძვ. სპ. kāma 'სურვილი', ძვ. ინდ. kāma, id, სპ. kām 'სურვილი', ფალ. kāmak[2] 'სურვილი', სომხ. *կամ-ք* 'სურვილი, ნება', *կամակ* 'სასურველი, სასიამოვნო, თანხმობა, კეთილგანწყობილება'[3], *կամական* 'თავისნებით', სოღდ. kām 'სურვილი, სიყვარული'.

კ მ ა < კ ა მ ა ან კ ო მ ა = ო ს. k o m 'ს ა ს უ რ ვ ე ლ ი'.

კ მ ა ა რ ს 'საყოფი, სასურველი არის', კ მ ა ყ ო ფ ა 'სასურველის მიღება ან მიცემა', კ მ ა ყ ო ფ ი ლ ი 'ვინც სამყოფი, სასურველი მიიღო'.

39. კრძ-ალ-ვ-ა — 'სიფრთხილე, მორიდება, რიდი, შიში, ფარვა, მალვა, მარხვა' და სხვა.

„ჰრქუა მას აბრაჰამ: ე კ რ ძ ა ლ ე თავსა შენსა, ნუ მიაქცევ ძესა ჩემსა მუნ“ (დაბ. $24_6$).

„და ჰრქუა მას: ე კ რ ძ ა ლ ე დადუმებად და ნუ გეშინინ და ნუცა სული შენი მოუძლურდებინ ორთა მათგან შეშათა მუგუზთა მკუმოლვარეთა...“ (ესაიაჲსი, $7_4$).

„და ვითარცა-იგი ვის სამოსელი რაჲ ბრწყინვალჲ ჰმოსიენ და ე კ რ ძ ა ლ ე ბ ი ნ, რაჲთა ნუუკუე შეგინებაჲ რაჲმე, გინა მწინკულევანებაჲ ვინაჲვე შეეხოს მას...“ (სინ. მრ. $9_{15}$).

„შორით ბნედა, შორით კვდომა, შორით დაგვა, შორით ალვა,
დათმოს წყრომა მოყვრისაგან, მისი ჰქონდეს შიში, კ რ ძ ა ლ ვ ა“ (ვ.ტყ. $27_4$).

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 599—601.
[2] AirWb, გვ. 463.
[3] А. Худабашев, Армяно-русский словарь, I, გვ. 555.

„თუცა ჰმართებს დედაკაცსა მამაცისა დიდი კ რ ძ ა ლ ვ ა,
მაგრამ მეტი უარეა არა-თქმა და ჭირთა მალვა“

(ვ.ტყ. $412_1$).

„კვლა უთხრა: „დაო, მიჯნური მტერთაცა შეებრალების;
ესეცა იცი სიკვდილსა თვით ეძებს, არ ე კ რ ძ ა ლ ე ბ ი ს“

(ვ.ტყ. $249_4$).

ჩვენი ფიქრით, სიტყვა კ რ ძ ა ლ ვ ა - ს ფუძეს წარმოადგენს კარძ-|კრძ-, რომელიც შეიძლება დავუკავშიროთ ოსურ სიტყვას karz-: 1. ‘მაგარი, ცხარე, ძლიერი’ (სასმელი, წამალი). 2. ‘მკაცრი, სასტიკი, გაშმაგებული’ და სხვა, რომლის უძველესი ფორმა შემონახულია შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროს ბერძნული წარწერების სკვითურ სახელებში Κάρσος, Κάρζεις და Καρζόαζος (=Karsavāč ‘სიტყვამკაცრი’)[1]. აღნიშნულ ოსურ სიტყვას და სკვითური სახელების ფუძეს karz- უკავშირებენ ავესტურ kərəsa-ს: 1. ‘ავაზაკი, მაწანწალა‘, 2. ‘გამხდარი, მჭლე’[2]. ვ. აბაევს თავისი ოსური ენის ეტიმოლოგიურ ლექსიკონში მოჰყავს ოს. karz-ის სემანტიკური პარალელები: ძვ. ინდ. kaṭu ‘მჭრელი, ცხარე’, ლიტ. kartùs ‘მწარე’, ძვ. სლავ. кратъкъ, ლათ. curtus ‘მოკლე’, ირლ. cert ‘პატარა’. ამოსავლად შეიძლება, მისი აზრით, ვიგულოთ *kar-s *kar-t გავრცობილი ფორმა ძირისა *kar- (ი. ე. $k_0$er-) ‘ჭრა’. ‘ჭრის’ ცნებიდან, ერთი მხრივ გამომდინარეობს ცნებები ‘მჭრელი, ცხარე, მწარე, მაგარი, სასტიკი’ (ოს. karz, ლიტ. kartus და სხვა), მეორე მხრივ ‘მოკლე, მოკლებული, შემცირებული, დალეული, გამხდარი’ (ავ. kərəsa, ლათ. curtus)[3]. ქართ. კ რ ძ ა ლ ვ ა დაკავშირებულია მნიშვნელობასთან ოს. karz-ისა ‘სასტიკი მკაცრი, მაგარი, ძლიერი’, ე. ი. ‘საშიში, მოსარიდებელი, საფრთხილო’. რომ karz-ის ზემოაღნიშნული მნიშვნელობებიდან შესაძლებელია განვითარებულიყო მნიშვნელობა ‘შიშისა, რიდისა’, მოწმობს ოსური ზმნა kærzyn ‘содрогаться’[4] ‘შიში, კანკალი, გაერჟოლება’. შდრ. მ კ ა ც რ ი.

**40. ლაგვარდანი** — (კუთხ. იმერ.) ‘ღრმად ამომღები შალაშინი’.

ოს. lægærdyn — 1. ‘прорезать, разрезать’, 2. ‘გარღვევა,

[1] ОЯФ, გვ. 170 — 172.
[2] AirWb, გვ. 469.
[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 573.
[4] Осетинско-русский словарь, გვ. 225.

გაჭრა', 3. 'прорывать' მომდინარეობს *fra.kart-იდან. შდრ. ზმნ. kærdyn : karst 'ჭრა', kard 'დანა' და სხვა[1].

41. **ლაპი** — „ჭოჭობთა, კაკაბთა, როჭოთა, შურთხთა, ჩახრუხთა, გნოლთა, ასკატთა და მისთანათა მართვენი" (საბა).

ოს. læppu 'ბიჭი, ყმაწვილი', ოს. læppu-læg 'კაცი 25—35 წლისა', ოს. læppyn — 1. 'მართვე, ბარტყი', c'iwy læppynte 'ბარტყები', 2. 'ახალგაზრდა, ნორჩი', leppyn fos 'молодняк, молодой скот', læppynqæd 'ახალგაზრდა ტყე'[2]. შეადარეთ აგრეთვე ქართ. ლ-ლ ა პ ი (დამამცირებელი) 'პატარა ბავშვი'.

42. **ლეზვი** — „თხელი დორბლი" (საბა).

ოს. livzæ 'ლორწოვანი, ჭუჭყიანი'. შეადარეთ აგრეთვე lixsun | lixst 'ფურთხება', listuk 'ფურთხი'[3].

43. **ლოყა** — 'ლაწვი'.

ეს სიტყვა ირანული წარმოშობისა ჩანს, ახლოა როგორც ოსურთან, ისე სპარსულთან, შეადარეთ: ოს. i-rux 'სახე, პირისახე', ირან. *ruka, rauka 'სინათლე, ნათელი'. შდრ. ძვ. ინდ. roka, loka 'სინათლე', 'გაშლილი სივრცე' (შდრ. ავ. čiϑra 'ნათელი, ლია, სახე'), სპ. rux 'სახე, ლოყა'[4].

44. **ლუდი** — „ქერის თაფლუჭი" (საბა).

დიალექტებში რაჭულსა და თუშურში გვხვდება ეს სიტყვა ა ლ უ დ ი ს სახით. აბაევს იგი მიაჩნია ოსურიდან მომდინარედ. შდრ. ოს. ælūton, ძვ. ოს. aluϑ. შდრ. სკვითური საკუთარი სახელი 'Αλούϑαγος და ხევსურული ა ლ უ დ ა.

ვაჟასთან გვხვდება სახელი ა ლ უ დ ა ც (ალუდა ქეთელაური) და ლ უ დ ი ც.

„საფეხნოს ისხდეს ხევსურნი ლ უ დ ი ედულა წიქასა"
(ვაჟა-ფშავ.).

„შავს ლ უ დ ს ა, წითელს ღვინოსა განა სულ ყველას
სმა უნდა" (ხალხ.)

ვ. აბაევმა სიტყვა ælutoн-ის წარმომავლობასა და მნიშვნელობას სპეციალური სტატია მიუძღვნა, სადაც ამ სიტყვას უკავშირებს ჩრდილოევროპულ ფორმებს. ამოსავალია ჩრდილოევრ. *aluđ. შდრ. ძვ. გერმ. alut, ლიტ. alùs, ანგლ. საქს. ealu, ealuð, ინგლ. ale,

---

[1] А. Касаев, Осетинско-русский словарь, გვ. 218; В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 584.

[2] Осетинско-русский словарь, გვ. 219, 220.

[3] В. Абаев, ОЯФ, გვ. 457.

[4] მისივე, Историко-этимологический словарь, I, გვ. 549.

ირ. olut, ძვ. სლავ. olu, სკვით. *aluϑ (<გუთურიდან), ალან. alut, ოს. ælutoн. ალანურიდან მოდის ქართული ა ლ უ დ ი, ლ უ დ ი და სვ. სახ. ა ლ უ დ ა.

„ალანებმა თავისი ისტორიის განთიადზე, გაიცნეს რა ლ უ დ ი გერმანელი, ფინელი და სლავი ტომების მეზობლობაში, გაავრცელეს ეს კულტურა კავკასიაშიც (ან ხელი შეუწყეს მის გავრცელებას)“ [1].

45. **მესტები** — 'ტყავის უძირო ფეხსაცმელი დაბალი ყელით'.

ოს. mæs 'ჩუსტები, ტყავის ფეხსამოსი', მრ. რიცხვის ფორმა mæstæ დაედო საფუძვლად ქართულ მ ე ს ტ ე ბ ს (< mæstæ) [2].

46. **მეხი** — 'ელვა'.

ჩვენი ფიქრით, ეს სიტყვა მომდინარეობს ოსური სიტყვიდან miğ|meğ [3], ძვ. ირ. maigha, ძვ. ინდ. megha 'ღრუბელი', ავ. maēγa 'ღრუბელი', ახ. სპ. mēγ [4], ოს. m e γ > მ ე ხ - ი (ğ > x სიტყვის ბოლოს).

47. **მითელი** — „საპირესა და სარჩულს საშუალი სხვა კიდევ“ საბა); 'შიგნითა პირი (ბალიშისა)'.

სიტყვა მ ი თ - ე ლ - შ ი **ელ-** ფუძის საწარმოებელი სუფიქსია, ხოლო ფუძე **მით-**, ჩვენი ფიქრით, მომდინარეობს ალანურ-ოსურიდან, შდრ. ოს. mid 'შიგნით, შიდა', რომელიც თანამედროვე ოსურში გვევლინება კომპოზიტის პირველ წევრად, მაგალითად, mid-zærdæjy 'გულში, გულში'. ოს. midqæwy 'სოფელში' (სოფლის შუაგულში), midbæston æst 'შინა ომი, სამოქალაქო ომი'. შდრ. midæg — ზმნისართი 'შიგნით, შინა' midæggag 'შიგნითა, შინაგანი, შიდა (საცვალი), სარჩული' და სხვა [5], 'შინაარსი', ძვ. ირ. maēϑ 'შიგნით, შინ', maēϑana 'საცხოვრებელი სახლი' (შინა) [6].

48. **მკაცრი** — 'სასტიკი, მომთხოვნი'.

ქართული სიტყვა მ კ ა ც რ ი ვ. აბაევმა დაუკავშირა ოსურ ფორმას karz 'მაგარი, ცხარე, სასტიკი' [7], ავ. kərəsa 'ავი, გამხდარი'. მისი აზრით, ჯერ მივიღეთ karz > karʒ, ხოლო შემდეგ მეტათეზით rʒ > cr 'მკაცრი'. გ. ახვლედიანს ვ. აბაევის აღნიშნული ეტიმოლოგია დამარწმუნებლად არ ეჩვენება; იგი ფიქრობს, რომ

---

[1] В. Абаев, Значение и происхождение слова æluton. ОЯФ, გვ. 338 — 347.

[2] Г. Ахвледиани, Сборник избранных работ. გვ. 207.

[3] ОЯФ, გვ. 19.

[4] AirWb, გვ. 1105.

[5] Осетинско-русский словарь, გვ. 263 — 64.

[6] AirWb, გვ. 1106.

[7] О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 439.

სიტყვა მ-კ ა ც-რ ი შესაძლებელია ნაწარმოები იყოს ქართული ფუძიდან კაც-, მ- პრეფიქსითა და რ- სუფიქსალური ელემენტით და მისი პირვანდელი მნიშვნელობა უნდა ყოფილიყო 'კაცური, ადამიანური' (წარმოება ანალოგიური სიტყვისა მ-დ ე დ-რ ი)[1].

ჩვენი ფიქრით, ოს. karz, რომელიც ქართულში კანონზომიერად მოგვცემდა ფორმას კარძ-, შეკუმშული სახით წარმოდგენილია სიტყვაში კ რ ძ-ა ლ-ვ ა, ხოლო მ კ ა ც რ ი მიღებულია ფორმიდან მ-კ ა რ ძ-რ-ი > მ-კ ა ძ-რ ი > მ-კ ა ც რ ი (რ-ს დისიმილაციური დაკარგვა) > მ კ ა ც რ ი (ძრ-ცრ-სათვის შეადარეთ ცრუ < ძურუ-დან). შდრ. კ რ ძ ა ლ.

**49. მონა** — „ნასყიდი ვაჟი" (საბა).

„და შეიყვანეს სარა სახლსა ფარაოჲსსა და იყო მისი ცხოვარი და ზროხაჲ და ვირი და მ ო ნ ა ჲ და მჴევალი და ჯორი და აქლემი" (დაბ. $12_{16}$).

„და წარიბა მ ო ნ ა მ ა ნ მან ათი აქლემი აქლემთაგან უფლისა თჳსისათა და ყოველთაგან კეთილთა უფლისა თჳსისათა და აღდგა და განვიდა..." (დაბ. $24_{10}$).

„რამეთუ იყო იგი მეფჱ ჴურიათაჲ და ჰ მ ო ნ ა გულის-თქუმათა" (სინ. მრ. $206_{24}$).

„ამიერითგან ქრისტჱს მიმართ მ ო ნ ა დ დასწერს პავლე თავსა თჳსსა" (სინ. მრ. $230_{21}$).

„კმა არს მოწაფისა მის, უკუე თუ იყოს, ვითარცა მოძღუარი თჳსი, და მ ო ნ ა ჲ იგი, ვითარცა უფალი თჳსი" (მათე, $10_{25}$).

„უბრძანა: „მ ო ნ ა თორმეტი მოდით, ჩვენთანა ვლიდითა,
მშვილდსა ფიცხელსა მოგვცემდით, ისარსა მოგვართმიდითა" (ვ.ტყ. $74_1$).

„შემოვიდა მას წინაშე თინათინის მ ო ნ ა ზანგი,
მოახსენა: „გიბრძანებსო ტანი ალვა, პირი მანგი"
(ვ.ტყ. $120_2$).

„ესე მეფისა ბრძანება ერთხელ კვლა ჰკადრა მ ო ნ ა მ ა ნ"
(ვ.ტყ. $89_2$).

საბას განმარტება მ ო ნ ი ს ა 'ნასყიდი ვაჟი' და ძველი ქართულის ფ რ დ ი ლ ი ა ნ ვ ე ც ხ ლ ი თ ფ რ დ ი ლ ი მრავალ ენაში არის გამოყენებული მ ო ნ ი ს ცნების გამოსახატავად, რადგან ძირითადი წყარო მონათა შეძენისა იყო ტყვედ წამოყვანა და ყიდვა. ოსურში, მაგალითად, მ ო ნ ი ს ა თ ვ ი ს იხმარება სიტყვა wacajrag 'მონა, ტყვე', სიტყვასიტყვით 'ნავაჭრი, მოვაჭრებული', საშ. სპარსული სიტყ-

[1] Г. Ахвледиани, Сборник избранных работ, გვ. 139.

ვიდან vāčār, რომლისაგან მომდინარეობს აგრეთვე ქართ. ვ ა ჭ ა-რ ი. მრავალ ენაში მ ო ნ ა ს საფუძვლად უდევს ცნება 'კაცის, ვაჟის, ადამიანის', მაგალითად, ოს. læg 'კაცი', ავარ. laghe 'გლეხი', აფხაზ. ləgaž'v 'მოხუცი, ბერიკაცი'[1]. შეადარეთ ქართ. ბ ი ჭ ი, ფრანგ. garson 'მსახური'. შდრ. ქართ. ყ მ ა-(წ უ ლ ი) და ყ მ ა (უმცროსი) ერთი მხრივ და, მეორე მხრივ, ყ მ ა (გლეხი).

ჩვენ ვფიქრობთ, რომ ასეთსავე მოვლენასთან გვაქვს საქმე მ ო ნ ი ს შემთხვევაშიც. ეს სიტყვა, ჩვენი ფიქრით, წარმომდგარია ფორმიდან *man, რომელიც ალანურში უნდა გვქონოდა ძვ. ირანული manu-ს შესაბამისად 'კაცი, ადამიანი'. ამას მოწმობს ოსურში — დიგორულში — დაცული ფორმა mojnæ 'ქმარი'[2].

უძველესი სახით სკვითურ-ალანურ-ოსურისათვის ეს სიტყვა დაცულია მთელ რიგ სკვითურ სახელებში (შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროს ბერძ. წარწერებიდან) ფორმით man (manu). შდრ. ავ. manu, ძვ. ინდ. manu 'კაცი, ადამიანი', გუთ. manna 'კაცი', რუს. 'муж' (*mangya-დან). ოსური დიგ. mojnæ-ც (ირ. moj) მოდის ფორმიდან man (an > on დამახასიათებელი გადასვლაა ოსურისათვის. შდრ. ძვ. ოს. dān > ოს. don 'წყალი', andān > ændon, zarant > zærond და სხვა).

აღნიშნული ფონეტიკური თავისებურება სიტყვისა მ ო ნ ა გვაფიქრებინებს, რომ იგი შეთვისებულია ქართულში ჩრდილო-ირანულიდან (სკვითურ ალანურიდან) და არა ძველი სპარსულიდან, როგორც ამას გ. მელიქიშვილი ვარაუდობს. მიუხედავად სემანტიკური სიახლოვისა ძველ სპარსულ სიტყვასთან maniya 'მსახური' < nmana 'სახლი'[3], არც ძველ სპარსულში, არც საშ. ირანულში და არც ამ ენებიდან ქართულში შემოსულ სიტყვებში an არ გადადის on-ად, როგორც ეს ოსურსა და ქართულში გვაქვს. სკვითურ სახელებში ჯერ კიდევ man-ი გვაქვს. შდრ. Μάμμαρος (Μὰνμαρος 'Мужеубийца'), Μανίαγος, Μάνδασος და სხვა[4]. სომხურში ეს ფუძე დაცულია აგრეთვე საშ. სპარსული ფორმით manuk, մանուկ 'ყმაწვილი, ბიჭი'[5].

**50. მ-სტოვ-არ-ი** (მსტუარი)—„ესე არს აეშაგი მომხილავი ქუეყანისა, გინა მტერთა ლაშქართა და ეგევითართა უცნაურად" (საბა), 'მზვერავი, ჯაშუში'.

---

[1] ОЯФ, გვ. 90.
[2] ი ქ ვ ე, გვ. 172.
[3] იხ. Г. М е л и к и ш в и л и, К истории древней Грузии, გვ. 438.
[4] ОЯФ, გვ. 172.
[5] А. Х у д а б а ш е в, Армяно-русский словарь, გვ. 123.

„რამეთუ ესრეთ მრქუა მე უფალმან: წარვედ და დაადგინე თავისა შენისა მსტუარი, და რაჲცა იხილოთ, მითხარით მე“ (ესაიაჲსი, $21_6$).

„და მოუწოდე ურიას სამსტოვროსა“ (ესაიაჲსი, $21_8$).

„და ჩუენ ვყავთ ეგრეთ და მსტუარი დავადგინეთ კიდესა ზღჳსასა, რაჲთა, ოდეს იხილოს ნავი მომავალი, გჳთხრას ჩუენ“. (ძვ. ქართ. ენ. ქრ. $212_{10}$).

**განმსტ(უ)რობა** — 'დაზვერვა, დათვალიერება'

„და ვითარცა შთამოვიდეს დასასრულსა მას ჴევისასა, რომელ არს უტყჳსა მოვიდეს ადგილსა რასმე ძინძედ სახელდებულსა, განიმსტურეს რაჲმე, განიცადეს და იხილეს, რამეთუ უდაბნო იყო...“ (ს. ზ. $222_{22}$).

ფუძე აღნიშნული სიტყვებისა არის stov- სტოვ-//სტუ-. ჩვენი ფიქრით, იგი შესაძლებელია დაუკავშირდეს ოსურ დიგ. ფორმას æstæfun: æstafı 'замечать, примечать, чуять'. ძვ. ირ. *-uz. tap[1]; შდრ. tæf 'ყნოსვა, სუნი'. æstaf > სტო- || სტუ- (მ-სტო-ვ-არ-ი, სტუ-ან-ვა).

**51. მუჯგირა** — (ქუთხ. რაჭ.) 'რკინის წვერიანი ჯოხი'. ოს. шузу-ra 'შუბი, ხიშტი'[2].

აღსანიშნავია ოს. ირონ. სისინათა ნაცვლად შიშინა აფრიკატები მუჯგირა, ჯიკა, ქარჯინა და სხვ.

**52. მ-ცონ-არ-ი** — 'ზარმაცი', „დაზარებული“ (საბა).

მცონარება „არს შიში მომავლისა მოქმედებისა, რომელ არს დაზარება“ (საბა).

„...და ნუმცა გცონის გამოძიებად“ (ბას. კესარ. $30_{15}$).

ჩვენი ფიქრით, ეს სიტყვა კავშირშია ოსურ სიტყვებთან æncoj | æncojnæ 'სიმშვიდე, დასვენება', ænæncoj 'მოუსვენარი', შდრ. აგრეთვე ზმნა æncajyn : æncad | æncajun : æncad 'გაჩერება, დადგომა', æncon 'ადვილი'.

ქართულს საფუძვლად უდევს უპრევერბო ფორმა cojnæ (<con) ზმნიდან *cajyn. შდრ. ოს. cad-æg 'მშვიდი, ნელი'. ამოსავალია ძვ. ირ. ფუძე č̣ya- 'დამშვიდება, მოსვენება'[3], პრევერბიანი ფორმისათვის æncajyn კი — *ham-č(y)āna.

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 190; ОЯФ, გვ. 442.

[2] Г. Ахвледиани, Сборник избранных работ, გვ. 138; შ. ძიძიგური, დიალექტოლოგია, გვ. 236.

[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I. გვ. 151—152 და 285.

შეიძლება ამ ფუძიდან არის ნაწარმოები აგრეთვე ქართ. ც დ ა (იცადა, დაუცადებელი) 'დგომა, გაჩერება, სვენება, ლოდინი' (ე. ი. მოსვენებულ, მშვიდ მდგომარეობაში ყოფნა). შდრ. ოს. cad[æg], ქართ. ც ა დ < ოს. cad.

**53. ნახშობა**—'ლაპარაკი', დ ა ნ ა ხ შ ე ბ ა, ე ნ ა ხ შ ე ბ ა, მ ო ნ ა ხ შ ე ბ ა 'მოლაპარაკება', ს ა ნ ა ხ შ ო 'სასაუბრო' (რაჭ. კუთხური)[1].

ნასესხებია ოსურიდან nyxas|nixas[2] 'საუბარი', 'ადგილი სადაც საუბრობენ და თავს იყრიან სოფლის კაცები'. შდრ. ხევსურული ფ ე ხ ო ნ ი, ს ა ფ ე ხ ნ ო, ფ ე ხ ნ ო ბ ა, ამოსავალი, ალბათ, სწორედ მეორე მნიშვნელობაა. შეადარეთ უ ბ ნ ო ბ ა — ნაწარმოები უ ბ ა ნ ი დ ა ნ, ს ა უ ბ ა რ ი < ს ა უ ბ ნ ა რ ი, ლ ა პ ა რ ა კ ი < უ რ ა კ პ ა რ ა კ ი დ ა ნ და სხვა. ოსურიდან ნასესხებია მალყ. nəʁəš.

საინტერესოა, რომ აქაც შიშინა ვარიანტი გვაქვს ქართულში — nyxas > ნ ა ხ შ ო ბ ა.

**54. ნუსადია** — „ბიძას ცოლა“ (საბა), 'ბიცოლა'.

ოს. დიგორ. nostæ 'რძალი', fajnust|fajnostæ 'მაზლის ცოლი' < *pati-snuša 'ქმრის რძალი', pati 'ქმარი' + nūst 'რძალი'[3], ძვ. ინდ. snuša 'რძალი', რუს. 'сноха', ჩეხ. snacha 'რძალი'[4]. ეს სიტყვა აშკარად ირანული წარმოშობისაა და გავრცელებულია ქართველურსა და კავკასიურ ენებშიც, აგრეთვე სომხურში, სადაც ის შესულია, როგორც ჩანს, სკვითურ-ალანური წრიდან. შეადარეთ ავარ. nus, არჭინ. nustur, ჩაჩნ. nuskul, ჩერქეზ. nəse, თუშ. nus 'რძალი', მეგრ. * ნ ო ს ა და ნ ი ს ა, ჭან. ნ უ ს ა, სომხ. nus 'რძალი'.

ა. ჩიქობავა თავის „ჭანურ-მეგრულ-ქართულ ლექსიკონში“ ამ სიტყვის შესახებ აღნიშნავს: „ქართულში ნ უ ს ა არ იხმარება, მაგრამ შემონახულია ნაწარმოებ სახელში ნ უ ს ა დ ი ა, რომელიც საბას განმარტებით „ბიძას ცოლის“ სახელია. სიტყვა არაბულია და აქედან არის, უშუალოდ თუ შუალობით, შემოსული ჩვენს ენებში.

ეგევე სიტყვა დაღესტნის ენებშიაც გამოჩნდება ხოლმე (მაგალითად, ხუნძურში), ალბათ, იმავე პირველწყაროდან – არაბულიდან მოდის. ხოფურში არაბულ ნ უ ს ა ს გამოდევნით ემუქრება თურქული გ ე ლ ი ნ ი // გ ჲ ე ლ ი ნ ი, არქაბულში იხმარება გამოთქმა ჭ უ ტ ა ნ უ ს ა 'პატარძალი'[5]. აღსანიშნავია აგრეთვე გეოგრაფიული სახელი ნ ო ს ტ ე (გიორგი სააკაძის სამშობლო სოფელი ქართლში),

---

[1] ОЯФ, გვ. 90.

[2] შ. ძ ი ძ ი გ უ რ ი, ქართული დიალექტოლოგიური ქრესტომათია, ლექსიკონი.

[3] ОЯФ, გვ. 92; Историко-этимологический словарь. I, გვ. 417.

[4] Oldřich Friš, Sanskrtska Čitanka, II. Slovnik. Praha, 1956, გვ. 337.

[5] ა. ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა, ჭანურ-მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი, გვ. 39.

რომელიც ფონეტიკურად იდენტურია ოსური სიტყვისა nostæ 'რძალი'. შეადარეთ სემანტიკისათვის სოფლის სახელი გარე კახეთში პ ა ტ ა რ ძ ე უ ლ ი < პ ა ტ ა რ ძ ლ ე უ ლ ი.

რატომ თვლის ა. ჩიქობავა ამ სიტყვას არაბულიდან შემოსულად, ძნელი გასაგებია; ალბათ, გულისხმობს არაბულ სიტყვას نِسَاءٌ — nisā'un 'ქალები', نِسَائِى 'ქალური' (نسو), მაგრამ სპეციფიკური მნიშვნელობა რ ძ ა ლ ი ს ა, რომელიც ყველა აღნიშნულ კავკასიურ სიტყვაში გვაქვს, ისე როგორც ოსურსა და ქართველურში, არაბულ ფორმას არა აქვს.

**შენიშვნა**: საინტერესოა, ოსური ფორმა nostæ ხომ არ არის კავშირში რუსულ სიტყვასთან невеста 'პატარძალი', 'ახალზალი' (ხევს.), რომელსაც განმარტავენ ხან როგორც 'ახალმოყვანილს', ხან როგორც 'უცნობს' (nava-ved და na-vid, შდრ. 'молодуха'. იხ. Преображенский, Эт. словарь, I, გვ. 529).

**55. ობი, ობ-ობ-ა** — „ბაბაჭუა" (საბა).

ეს სიტყვა, ვფიქრობთ, მომდინარეობს ძველი ირანული ფორმიდან vāb 'ქსვა, ქსელი', vāb > -ო ბ-ი 'ქსელი', გაორკეცებული ფორმა ო ბ-ო ბ-ა[1]. შდრ. სკვით. wāb- 'ქსოვა', ძვ. ინდ. vābh-, გერმ. weben, ოს. wafun, შეადარეთ Ababa, Hababa სახელი ალანელი ქალისა (რომის იმპერატორ მაქსიმინის დედისა, იორდანე). ვ. აბაევის აზრით, სახელი მომდინარეობს huvāba-დან 'კარგი მქსოველი, ფეიქარი' (შდრ. Ἄτοσσα = ირან. Hutausa, hu > a)[2].

**56. ორმო** — 'თხრილი, მთხრებლი, ხარო', „მთხრებლი მიწისა" (საბა).

ოს. værm, ძვ. ირ. *varman, ძვ. ინდ. varman 'თავშესაფარი, დაფარული ადგილი', უნგრ. verëm[3], ქართ. ო რ მ - ო (va > o ჩვეულებრივია ქართულისათვის).

[1] კ. შმიდტის აზრით, ქართული ბ ა ბ ა ჭ უ ა -ს პირველი კომპონენტი baba წარმოადგენს თურქულიდან ნასესხებ სიტყვას 'მამა', მსგავსად იმისა, როგორც ეს გვაქვს სიტყვაში დ ე დ ა ზ ა რ დ ლ ი, სადაც პირველი ელემენტი = ქართ. „დედა"-ს, ხოლო zard ნასესხებია სომხურიდან sard. აღნიშნული მოსაზრება, ჩვენი ფიქრით, მოკლებულია დამაჯერებლობას, ბ ა ბ ა ჭ უ ა მიღებული უნდა იყოს *ო ბ ო ბ ა-ჭ უ ა ს ა გ ა ნ. იხ. Studien zur Rekonstruction der Lautstandes der südkaukasischen Grundsprahe, Wiesbaden, 1962, გვ. 94.

შეადარეთ აგრეთვე ძვ. ინდური urna. vabhi 'კარგი მქსოველი' (resp.) ო ბ ო ბ ა, იხ. Albert Debrunner, Das altindische Wort für die Spinne, Corolla Linguistika, Festschrift Ferdinand Sommer, 1955. Wiesbaden, გვ. 20—25.

[2] ОЯФ, გვ. 185.

[3] В. Абаев, О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 438 და შემდეგ; ОЯФ, გვ. 86.

57. **ორტაბახი** — „გრილსა და მხურვალეს საშუალი“ (საბა).

ჩვენ ვფიქრობთ, ეს სიტყვა შეიძლება დავუკავშიროთ ოსურ სიტყვას ærttevagæ ‘ელვა’, ზმნიდან ærttīvyn: artyvd | ærttevun: arttivd ‘ბრწყინვა, ელვარება, ნათება’.

სოღდური ardēpāk (’rt’yp’k ‘ბრწყინვალება’) *roxšn ardēpāk=ოს. roxs ærttevag ‘მოელვარე სინათლე’.

ამ სიტყვას, ოსურსა და მასთან ერთად სოღდურს, ვ. აბაევი ასეთ ეტიმოლოგიას უკეთებს: სოღდ. *ardīp (’rd’yp ‘ბრწყინვა’) მომდინარეობს *āϑr-dīp-იდან ‘ცეცხლებრ ბრწყინვალება’ (ცეცხლ-ბრწყინვალე), ავ. ātr ‘ცეცხლი’, სოღდ. ’’tr, ოს. art + dīp=ძვ. ინდ. dīp- ‘ელვარება, ვარვარი’, პამირ. dif- : dift ‘ანთება, გზება’. ვ. აბაევი არ ეთანხმება ჰ. რაიხელტს, რომელიც მეორე ნაწილს ამ სიტყვისას აიგივებს ირ. tap-თან ‘გაცხელება’ (ZII, II, 247), და ი. გერშევიჩს, რომელსაც სოღდური ‘r’δ’yp-ი გამოჰყავს ფორმიდან *drafaya[1]. ჩვენი ფიქრით, ქართული ფორმა იძლევა საშუალებას მეორე ელემენტი დაუკავშირდეს tap-ს ‘ცხელება’.

58. **ორძ-** — ‘გაზრდა, გადიდება, აღმოცენება’.

„აღგაორძინო შენ ფრიად და დაგადგინო შენ ნათესავად და მეფენი შენგან გამოვიდენ“ (დაბ. $17_{6}$).

„ხოლო ისმაელისთჳს აჰა-ესერა ვისმინე შენი, და ვაკურთხო იგი და აღვაორძინო იგი და განვამრავლო იგი“ (დაბ. $17_{20}$).

„აღორძნდეს ჭაბუკნი ესე. და იყო ესავ კაცი მეცნიერ ნადირობად, ხოლო იაკობ კაცი უმანკო და მყოფ სახლსა შინა“ (დაბ. $25_{27}$).

„და წარვიდა მიერ და თხარა ჯურღმული სხუაჲ და არა ჰლალვიდეს მისთჳს. და დასდვა მას სახელი ფართოება და თქუა: რამეთუ აწ განგჳფართა უფალმან და აღგუაორძინნა ჩუენ ქუეყანასა ზედა“ (დაბ. $26_{22}$).

„ხოლო ღმერთმან ჩემმან გაკურთხენ შენ და აღგაორძინენ და განგამრავლენ შენ და იყავ კრებულად ნათესავთა“ (დაბ. $28_{3}$).

„რამეთუ მცირედ იყვნეს, რავდენ იყვნეს ჩემ წინაშე, და აღაორძინა სიმრავლედ და გაკურთხა შენ უფალმან ფერჴსა ჩემსა“ (დაბ. $30_{30}$).

„ჰრქუა მას ღმერთმან: მე ვარ ღმერთი შენი, აღორძნდი და განმრავლდი...“ (დაბ. $35_{11}$).

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 181.

„და უთხრა ღჳნის მნემან მან ჩუენებაჲ იგი თჳსი იოსებს და ჰრქუა: ძილსა შინა ჩემსა ვხედევდ და იყო ვენაჴი წინაშე ჩემსა, და ვენაჴსა მას სამნი ძირნი. და იგი აღმოსცენდა და აღმოორძნდა მორჩი და მწვანე იყვნეს ტევანნი იგი ყურძნისანი“ (დაბ. $40_{9}$).

„იოსებ, შვილი ჩემი, აღორძინებული, საშურელი ძჱ ჩემი, უმრწემჱსი, ჩემდა მოიქეც“ (დაბ. $49_{22}$).

„ხოლო ძენი ისრაჱლისანი აღორძნდეს და განმრავლდეს და ამრღუე იქმნნეს და განძლიერდებოდეს დიდად ფრიად...“ (გამოსვლ. $1_{7}$).

საბას მოყვანილი აქვს ფორმები ორძილი — აღორძინება და ორძის — აღორძინდების. აღორძინება კი მას ასე აქვს განმარტებული: „აღორძინება არის უფროსის მიერ ძრვა და მოკლება უმცროჲსისა მიმართ“.

ჩვენ მიერ მოტანილი კონტექსტებიდან სავსებით ნათელია მნიშვნელობა ფუძისა **ორძ-**, ერთი მხრივ, ‘გაზრდა, გამრავლება, გავრცობა’ და, მეორე მხრივ, ‘აღმოცენება, გაზრდა’ (მცენარისა).

ჩვენ ვფიქრობთ, ძირი **ორძ-** მომდინარეობს ირანულიდან; ამოსავალია მისთვის varz-. შდრ. ავ. varəd- ‘მომატება, გაზრდა’. აწმყო varəδa, varədaya, varəδaya, ppfp. vərəzda ‘გაზრდა, აღმოცენება, გამრავლება, გავრცობა’ და სხვა[1]. შეადარეთ ძვ. ინდ. vardhati, vardhayati, vr̥ddhàḥ, ახ. სპ. bālīdan, საშ. სპ. vālītan — varzišn. შდრ. ავ. varəδa ‘გაზრდა, ნაზარდი’. მცენარის სახელი ვარდი, საშ. სპ. vālā ‘ყვავილი’, სომხ. ნასესხები vard, ქართ. ვარდი, ახ. სპ. gul, შესაძლებელია შემოსული იყოს ჩრდილო-ირანულიდან — varz- ფორმით varz- > ორზ- > ორძ-. თუმცა, ერთი შეხედვით, ოსურში ეს ძირი არ ჩანს, მაგრამ, ჩვენი ფიქრით, შესაძლებელია ოსური ფორმა ævzæryn ‘აღმოცენება, გამოჩენა, გაჩენა, გამრავლება’, ‘прорастать’, ‘пускать корни’, ‘გაშლა, დაწყება’ და სხვ. ნაწარმოებია ფუძიდან, რომელიც შედეგია მეტათეზისა varz > vzar-ისაგან (ავ. varəd- ‘მომატება, გაზრდა’). შდრ. საშ. სპ. varzišn.

პროფ. ვ. აბაევი და ჰ. ბეჲლი სხვა აზრის არიან ოს. ævzæryn-ის შესახებ. ვ. აბაევი ფორმებს ævzæryn : ævzærst,

---

[1] AirWb, გვ. 1368—1369.

ævzærd | ævzurun : ævzurst 'აღმოცენება, ამოსვლა, წარმოშობა, გამოჩენა, გამოყოფა' და სხვა მიიჩნევს მედიალურ შესატყვისად ზმნისა ævzaryn 'ამორჩევა' (a > æ-ში კანონზომიერი დასუსტებით). იგი არ ეთანხმება მილერს[1], რომელიც ამ ზმნას განიხილავს, როგორც დამოუკიდებელს და არც ჰ. ბეილის, რომელიც ævzæryn-ს უკავშირებს მის მიერ აღდგენილ ირანულ ფორმას *zar- | zray- 'მოძრაობა'[2].

ვ აბაევის თქმით, აქტიურიდან მედიალურ მნიშვნელობაში გადასვლა სავსებით ნათელია: 'отделять — отделяться, всходить, происходить' და სხვა.

ჩვენ შესაძლებლად მიგვაჩნია დავუშვათ, რომ ოსური ზმნის ფორმაში ævzæryn ერთმანეთს დაემთხვა ორი ზმნა: ერთი მხრივ, მედიალური შესატყვისი ზმნისა ævzaryn 'არჩევა, გამოყოფა' (ævzæryn) და, მეორე მხრივ, æ-vzæryn < *vzæryn პროთეტიული æ-თი, რომელიც მომდინარეობს ძვ. ირ. varz- ფუძიდან 'ზრდა, მატება', რომელიც ქართულში ორძ-ის სახით არის დაცული და შეიძლება ოსურის (სკვითურ-ალანურის) უძველეს სახეს წარმოგვიდგენდეს (იქნებ მან იცვალა სახე სიტყვა warz-თან სუპერაციის გამო).

**59. რანგი** (კუთხ. რაჭ.), მეგრ. რ ა ნ გ ი, სვან. რ ა ნ გ — 'თაფლისაგან დამზადებული სასმელი', 'თაფლუჭი'.

მომდინარეობს ოსური სიტყვიდან rong. ამ სიტყვას ვ. აბაევმა მიუძღვნა სპეციალური სტატია „Значение и происхождение слова rong"[3], სადაც დაწვრილებით არის მოთხრობილი ამჟამად ოსურში ლეგენდად ქცეული სასმელის ისტორია და რომელიც აღმოჩნდა თაფლისაგან დამზადებული სასმელი: ქართ. 'თაფლუჭი', რუს. 'мёд', ძვ. ბერძნ. μέθυ, გერმ. Met. საინტერესოა, რომ სპარსული სახელი ღვინისა mäj 'ღვინო' მომდინარეობს სიტყვიდან madu 'თაფლი' 'თაფლის სასმელი' (რომელიც, როგორც ჩანს, უფრო ძველია, ვიდრე ყურძნის ღვინო და არიელთა უძველეს სასმელის სახელს წარმოადგენდა).

რაც შეეხება თვით ტერმინს rong, ვ. აბაევი იძლევა მის ეტიმოლოგიას. საინტერესოა ოსური სიტყვა ævrong 'ფხიზელი', სიტყვასიტყვით უ რ ო ნ გ ო (რონგდაულეველი) < aparang. ძველი ოს. ფორმა იყო rang (შდრ. რანგი). ran-g-ში g- სუფიქ-

[1] Вс. Миллер, Осетинские этюды, III, გვ. 154.

[2] Transactions of the Philological Society, Hertford, 1953, გვ. 36, და 1956, გვ. 58.

[3] ОЯФ, გვ. 348 — 353; აგრეთვე, О некоторых осетинских элементах в грузинском.

სია (< ძვ. ირ. -ka. შდრ. avg 'მინა', marg, fynk, færsk და სხვა). ფუძე ran- მომდინარეობს ძვ. ირ. *frāna ფორმიდან, ინდ. prāna 'სული', 'дух'. შდრ. სოღდ. *frān (β'rn), სემანტიკურად — სული. შდრ. ლათ. spiritus 'სული' 'სპირტი', გერმ. geistig 'სულიერი', სპირტული', *frānaka 'სული'- > rang > rong 'სულიერი, მათრობელა სასმელი' 'хмельной напиток' (ირ. fr > r კანონზომიერია ოსურისათვის)[1].

60. რუსხა—'სინათლე, ნათელი'.

გვხვდება „თამარიანში":

„ე გულის ნებო,
მზეო იბებო,
თამარ სჩანს შენდა
რ უ ს ხ ა მკლებულად" (XII, $7_5$).

ნ. მარი „თამარიანის" თავისი გამოცემის ლექსიკონში ამ სიტყვას უკავშირებს სპარსულ روشن-ს (roušan) 'ნათელი, ბრწყინვალე', მაგრამ სიტყვის ფორმა რ უ ს ხ - ა აშკარად ოსურ წარმომავლობაზე მიუთითებს. შდრ. ოს. ruxs|roxs[2] 'ნათელი, სინათლე' = ძვ. ირ. rauxšna-, ავ. raoxšnā- 'ნათელი, ბრწყინვალე', raok- 'ნათება, ბრწყინვა'[3], ძვ. ინდ. rukša, ლათ. lux, რუს. лучь, ფალ. rōšn, ახ. სპ. roušan. შეადარეთ სკვით. Ρωξάνης 'ნათელა'.

61. სამხარი — საბას განმარტებით „ჭამადთა ჟამთა სახელი არს; ვინათგან ორთა ჯერთა ჭამენ, შუადღე ჭამადი არს ს ა მ ხ ა რ ი, ხოლო მიმწუხრი ჭამადი ს ე რ ო ბ ა.

უკეთუ ს ა მ ხ ა რ ი არა შუადღე მიიღო, და უადრესად ჭამა, მესამე ანუ მეორე ჟამსა უწოდენ სადილსა და არა ს ა მ ხ ა რ ს ა.

დილაზე მცირესა საჭმელსა ეწოდების საუზმე და ს ა მ ხ რ ი ს ა. შემდგომად ჭამადსა ზარმელი, და უკეთუ სერობისა შემდგომად ჭამადი მიიღო სერის კუდი ეწოდება".

„ხოლო მათ მომზადეს ძღუენი მოსლვად იოსებისა ს ა მ ხ რ ა დ, რამეთუ ესმა, ვითარმედ ისადილებს მუნ" (დაბ. $43_{25}$).

ჩვენ ვფიქრობთ, სიტყვა ს ა მ ხ ა რ ი შესაძლებელია დავუკავშიროთ ოსურ სიტყვას sexwar[4] 'სადილი'. ირონ. sixor[5] მომდინარეობს ფორმიდან *sæwxwar 'დილის საჭმელი'. შდრ. æxsævær 'ვახშამი' < *æxsævxwar 'სალამოს საჭმელი' = æxsæv | æxsævæ

---

[1] ОЯФ, გვ. 348 — 353; აგრეთვე, Осетинские элементы в грузинском.
[2] Осетинско-русский словарь, გვ. 323; ОЯФ, გვ. 19.
[3] AirWb, 1488.
[4] ОЯФ. გვ. 279.
[5] Осетинско-русский словарь, გვ. 339.

'ღამე'+xwar 'საჭმელი' მსგავსად sæw 'დილა'+xwar 'საჭმელი', ე. ი. 'სადილი'. ოს. sexwar<*savxwar>სამხარ-ი.

მალყარულში ოსურიდან შესულია ფორმა šxur, ušxur, əšxur 'ვახშამი'. შეიძლება ქართული ვახშამიც ალანურიდან მოდის. æxsæv (დიალექტ. æxšæv) ახშავ>ახშამ>ვ-ახშამ. შდრ. ქართ. სერი, სერობა.

**62. სასუმლობა** — 'შვილება', საბა ამ სიტყვისათვის ვრცელ განმარტებას იძლევა:

„შვილობასავით, რამეთუ კაცი მოკუდეს და ცოლი მისი დაშთეს უშვლოდ და იგი შეირთოს მოყუარემან მისმან და აგარაკიცა მისი მოიგოს, ვითარცა ყო ბოოს რუთისა, რომელსა ესასუმლა და არა ისასუმლა სხვამან მისთანა სასასუმლომან, ე. ი. არა მის მკვდრისა დედასა ეშვლოს და იგი ეუფლოს ყოველსავე".

ოშკის ბიბლიაში (იხ. „წიგნნი ძველისა აღთქმისანი", ტ. I, ნაკ. II, რუთისი $4_{46}$) საბას მიერ მოყვანილ ადგილებში სასუმლობის შესაბამისად ყველგან შვილება გვაქვს.

სიტყვა სასუმლობა, ჩვენი ფიქრით, ნაწარმოებია ფორმიდან სუმელ 'შვილი', რომელიც შეთვისებულია ოსურიდან. მას საფუძვლად უდევს ოსური სიტყვა syvæll-(on)[1] 'ბავშვი, შვილი'. syvæl>სუმელ, -on სუფიქსური ელემენტია ოსურში. შეადარეთ სიტყვა უსუარი.

**63. სახ-/ზახ-** (სახ-ელ-ი, ზახ-ილ-ი, ძახ-ილ-ი).

მიუხედავად იმისა, რომ ძირს **ზახ-/ძახ-** მოეპოვება პარალელები მონათესავე ქართველურ ენებში[2], ჩვენ შესაძლებლად მიგვაჩნია დავუკავშიროთ იგი შესაბამის ირანულ ფუძეს sah-, sāh-. შდრ. ავ. sāxᵛan-, saxᵛar 'სიტყვა, მოძღვრება', ძვ. სპ. ϑah- 'თქმა', ძვ. ინდ. šąs 'ქება', საშ. სპ. saxᵛan 'სიტყვა', ახ. სპ. suxun, suxan 'სიტყვა' და სხვა.

ჩვენი ფიქრით, იგივე ძირი zax-<sah- უდევს საფუძვლად ოსურ ზმნას zæğyn 'თქმა', დიგორ. zæğun, ʒæǧun, მეორე მხრივ, ამავე ფუძეს ჩვენ ვხედავთ ქართულ სიტყვაში ზღაპარი. არ არის გამორიცხული, რომ ეს ძირი zax->sah- ოსურმა ქართულიდან შეითვისა, მსგავსად სპარსული წარმოშობის მრავალი სიტყვისა, რომლებიც ოსურში ქართულის მეშვეობით შევიდა[3].

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 205—206; Осетинско-русский словарь. გვ. 356.

[2] ჭანური ჯოხ-, მეგრ. ჯოხ-, სვან. ჟახ-ე; იხ. ა. ჩიქობავა, ჭანურ-მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი, გვ. 437 — 38.

[3] იხ. მ. ანდრონიკაშვილი, ფალაურ-ქართული ლექსიკური შეხვედრები, თსუ შრომები, ტ. 71. 1958, გვ. 1 — 8.

64. სვე — 'ბედი, ბედისწერა', სვიანი 'ბედნიერი'.

საბას განმარტებით: „უმეცარნი და წარმართნი იტყვიან: სვე არს მაიძულებელი ძალი, რათა იძულებული მის მიერ აღესრულებოდეს ვარსკვლავთა ზედა შობისა ჟამს".

„გამოუჩნდეთ ჩუენ მტერად აზონ ერისთავსა და სუემან ჩუენმან გუცეს ჩუენ ძლევა კეთილი" (ლ. მრ. $22_{14}$).

„არამედ ყოვლადვე და ყოველსა შინა საქმესა მისსა იყო ბედნიერ და სუიან, და მადლითა აღსავსე" (დავ. აღმაშ. $322_8$).

„...და შეარტყა წელთა ძლიერთა მისთა, ესე. რაბამ სუიანად ჴმარებული, და შემოსა პორფირი მკლავთა ლომებრთა და ტანსა ახოვანსა" (დავ. აღმაშ. $363_5$).

„მომართვნეს ასნი კლიტენი ასთავე საჭურჭლეთანი;
თაყვანის-ვეც და დავლოცენ დავლანი მათთა სვეთანი"
(ვ.ტყ. $487_2$).

„წიგნი დავწერე: „მეფეო, სვემცა არს თქვენი
სვიანად!" (ვ.ტყ. $463_1$).

„ვინ მდაბალსა გაამაღლებ, მეფობასა მისცემ, სვესა,
მე ნუ გამყრი საყვარელსა, ნუ შემიცვლი ღამედ დღესა"
(ვ.ტყ. $957_3$).

„ესე ვინათგან ცნა ჴელმწიფემან და სუე-განდიდებულმან, მკლავმან აქილიანმან და გულმან მაღნინტოანმან, მიეტევა სახედ მჴეცისა..." (ისტ. აზმ. $11_{22}$).

„მსგავსად სუისა და ეტლისა მათისა" (ისტ. აზმ. $20_6$).

„შევიდა სატანა გულსა სუე-უბედურისა რუსისა, სკვითრამე სახელდებულისა..." (ისტ. აზმ. $40_{14}$).

„თამარ სუე-სჳანისა ჴელმწიფისა იმატებენ ზარნი, ლაშქრობენ მოყმენი, არს მარჯუება, სიხარული, სიყუარული, შუება და ნადირობა მთათა და ბართა..." (ისტ. აზმ. $45_{11}$)

ჩვენ ვფიქრობთ, ქართული სიტყვა სვე/სუე შეიძლება დაუკავშირდეს ოსურ სიტყვას (დიგორულს) fes 'ბედი'. შდრ. fesgun 'სვიანი, ბედნიერი'. ოს. fes კანონზომიერი შესატყვისია ძვ. ირ. ფორმისა *paisa- 'წერა, წერილი' ძირიდან pais- 'წერა' (შდრ. ოს. fyssyn 'წერა', nyxyfyst 'ბედი', სიტყვასიტყვით — 'შუბლზე დაწერილი')[1].

ოს. fes, რომელიც შინაარსით ზუსტი შესატყვისია ქართული სიტყვისა წერა (ბედისწერა), მატერიალურად იგივეა, რაც ქარ-

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь. I. გვ. 469.

ული სუე. fes > ვს-ე > სუე (fs>ვს-სათვის შეადარეთ ქართ. სენბა < ოს. æfsis 'სავსე'). შეადარეთ ირონ. ფორმები fyssæn 'აწერი', fyssæg 'მწერელი', fyst 'დაწერილი' და სხვა. fys ადვილად ოგვცემდა ქართულ ვს ს, რომელიც მეტათეზით გადავიდა სუ-ში.

65. სივცბა (სიმსივნე<სივ-სივ-ნ-ე).

ვ. აბვლედიანს მიაჩნია მომდინარედ ოსური ზმნიდან ræ-sijyn. 'ასივება', resyd 'სიმსივნე', sijyn: syd 'зябнуть, мерзнуть' (დამზრალი), ძვ. ინდ. šv-áyati 'გასივება, გაძლიერება', ავ. spa(y), ლათ. inciens<en-cuiens 'ფეხმძიმე'[1]. შესატყვისობად ქართველურ ენებში ამ სიტყვისათვის მიჩნეულია სვანური ši- (li- šie, na-ši), ზანურ. šin apa-, ქართველური ši-[2].

66. სულუგუნი (ლასავლ. კილოები), მეგრ. სულუგუნი — 'ყველის სახეობა'.

ვ. აბაევი უკავშირებს ოს. დიგორ. sulugun (сулгун), რაც ნიშნავს 'сыр с сывороткой, из сыворотки', suly 'сыворотка' + gun[3] — სუფიქსალური ელემენტი.

67. ცეფ- (გან-ტცფ, გან-ტფა, გან-ა-ტფ-ო და სხვა. გვიანდელი თბ ობ-ა, თბ-ილ-ი და სხვა) — 'თბობა'.

ქართული ძირი ტეფ- თავისი ფონეტიკური იერით ყველაზედ ახლოს დგას ამ ინდოევროპული ფუძის ოსურ ფორმასთან. შეადარეთ: ძვ. ირ. tāp-, ძვ. ინდ. tāp-, რუს. 'топить, теплый' და სხვა. ოს. tavyn|tavun 'თბობა', tævd 'თბილი', მაგრამ tæfsyn 'გაცხელება' ('нагреваться, лихорадить'), æn-tæf 'სიცხე'[1] (შდრ. ძვ. ირ. tafs, tafsati ე. წ. ინქოატივური ფორმა). ოს. æ ქართულში ჩვეულებრივ გადმოდის როგორც ე, ხოლო ასპირანტი f ეძლევა კანონზომიერად ფ-ს ირანულიდან ნასესხებ სიტყვებში საერთოდ.

68. ტყე — „მრავალხენი" (საბა).

„და წმინდა იყოს იგი და შეწუას და შეჭამდეს იგი ვითარცა თივასა ტყესა" (ესაია, $10_{17}$).

„ნადირნი ტყესა შეესწრნეს, სადა ვერა რბის ცხენია"
(ვ. ტყ. $78_{3}$).

„სამ დღემდის მოვლო მრავალი ხევი, შამბნარი, ტყე, ველი"
(ვ. ტყ. $864_{3}$).

[1] Г. Ахвледиани, Сборник избранных работ. გვ. 202—203.

[2] K. Schmidt, Rekonstruktion, გვ. 132.

[3] В. Абаев, О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 438 და შემდეგ.

[4] ქართული სიტყვის „თბილი"-ს კავშირზე ინდოევროპულ *tep- ძირთან წინათაც მიუთითებდნენ (ნ. მარი. ა. შანიძე. ა. ჩიქობავა და სხვები), მაგრამ უცნობი იყო ამ სიტყვის ქართულში შემოსვლის გზა; ჩვენი ფიქრით, იგი ირანულია და, კერძოდ, სკვითურ-ალანური.

შესაძლოა ქართ. ტ ყ ე ს კავშირი აქვს ოს. qæd | ğædæ [1] ფორ-მასთან 'ხე, მორი, ტყე' (შეიძლება ქართ. ხ ე ც ამ სიტყვიდან მოდიოდეს): qæd > qd-e > დყ-ე > ტყე. შეადარეთ ოსური გამოთქმე-ბი qæddag 'ტყიური, ველური', qædbyn 'ტყიანი'. შდრ. მეგრ. ტ ყ ა [2].

**69. ურვათი** (მოხევ. კუთხ.) — 'საქმროს მიერ საცოლის მშობლებ-ისათვის მიტანილი სასყიდელი' [3].

მომდინარეობს ოსური სიტყვიდან iræd | ærwæd 'ქებინი' ('ка-лым, плата за невесту родителям', ძვ. რუს. 'вено'), ძვ. ოს. *ur-wæd < ავ. urwata- 'დადგენილება, წესი (რელიგიური), ჩვეულება', urvati 'მოლაპარაკება'. შდრ. ძვ. ინდ. vrata. ოსურიდან ნასესხე-ბია ეს სიტყვა აგრეთვე ჩაჩნურში urdu 'ქებინი'. იმის დასამტკი-ცებელ საბუთად, რომ ეს სიტყვა ნასესხებია ოსურ-ალანურიდან სხვა კავკასიურ ენებში და არა პირიქით, ვ. აბაევი იმ გარემოე-ბასაც მიიჩნევს, რომ ცოლის ასეთი გამოსასყიდი გავრცელებული იყო თითქმის ყველა ინდოევროპელ ხალხში: ბერძნებში, გერმა-ნელებში, სლავებში, ირანელებში და სხვა [4].

**70. უსო** — „გლეხთ დიაცთ უპატიოსნესი" (საბა), სიტყვა დ ე-დ ო ფ ა ლ თ ა ნ საბას აგრეთვე მოცემული აქვს განმარტება უ ს ო -სი — „გლეხთა დიაცთა პატივისათჳს უწოდენ უ ს ო ს".

ვ. აბაევი სტატიაში „ოსური ელემენტები ქართულში" ამ სიტყ-ვას უკავშირებს ოსურ us | osæ-ს 'ქალი', ძვ. ინდ. yošit 'ქალი' [5]. ოსურში ეს სიტყვა ქალისა და ცოლის აღმნიშვნელი ძირითადი ტერმინია და მისგან მრავალი წარმოებულია გავრცელებული ოსურ-ში: us 'ქალი, ცოლი, დედაკაცი', fydy us 'მამის ცოლი, დედი-ნაცვალი', usy fyd 'სიმამრი' (ცოლის მამა), us ærxæssyn 'ცოლის შერთვა', us waʒyn 'გაყრა', usag 'საცოლე', usbiræğ 'კუდიანი' usgur 'საქმრო', usdon 'საქალებო, ჰარემი', usǯyn 'ცოლიანი', usrak$_o$yrd 'ცოლის თხოვა' და სხვა [6]. შესაძლებელია აღნიშნულ ოსურ სიტყვას us | osæ უკავშირდება აგრეთვე ქართ. ა ს უ ლ ი, მეგრ. ო ს უ რ ი.

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 534.

[2] გ. კ ლ ი მ ო ვ ი საერთო ქართველურისათვის აღადგენს ფორმას *ტყე(ნ), 'ტყე, ხე' მეგრ. ტყა(ლ)-ისა და ჭან. ტკა, სვან. ტყენ ფორმათა დაკავშირების საფუძველზე. იხ. Этимологический словарь картвельских языков, გვ. 184.

[3] ვ. თ ო ფ უ რ ი ა, ივ. ქ ა ვ თ ა რ ა ძ ე, ქართული დიალექტოლოგია, გვ. 561.

[4] Историко-этимологический словарь, I, გვ. 546 — 47.

[5] მ ი ს ი ვ ე, О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 438 და შემდეგ.

[6] Осетинско-русский словарь, გვ. 345.

71. **უსუარი** — 'ბავშვი 5 წლიდან ათ წლამდე'. განმარტება უ ს უ - ა რ ი ს ა საბას მოცემული აქვს სიტყვა კ ა ც თ ა ნ:

„შვლსა მამალსა ძე და დედალსა ა ს უ ლ ი რომელთა სიბერემდე ძესა ვაჟი და ასულსა ქალი (ეწოდების)... ვიდრე ხუთ წლამდე ვაჟს ჩჩვლი და ქალსა ჩჩვლა ეწოდების, ხუთის წლით ვიდრე ათწლამდე ვაჟსა უ ს უ ა რ ი და ქალსა უ ს უ ა რ ა...“ (საბა).

ჩვენი ფიქრით, ეს სიტყვა შეიძლება კავშირში იყოს ოსურ ფორმასთან syvær|suvær[1] 'საშო' და მასთან დაკავშირებულ სიტყვათა რიგთან ოსურში. შდრ. sywærǯyn 'მუცელღებული, ორსული', ævsymær|ænsuwær[2] 'ძმა', სიტყვასიტყვით 'თანშობილი, ღვიძლი' (единоутробный). შდრ. ძვ. სპ. hāmata 'დედითერთი', syvæll(on)[3] ბავშვი'. ქართულ უ ს უ ა რ ს საფუძვლად უნდა ედოს დიგორული და, მაშასადამე, უფრო ძველი ფორმა ænsuwær>უსუვარი>უსუარი. ამ სიტყვასთან კავშირშია აგრეთვე, ჩვენი ფიქრით, ძველ ქართულში დადასტურებული ს ა ს უ მ ლ ო ბ ა 'შვილება'.

72. **ფათენი** — „ფართოსავით“ (საბა).

აშკარად ნასესხებია ალანურ-ოსურიდან. ფორმათა სრული დამთხვევა გვაქვს როგორც სემანტიკურად, ისე ფონეტიკური თვალსაზრისით. შეადარეთ, ოს. fætæn, ძვ. ირ. *paϑana- 'ფართო, განიერი'. შდრ. ბელუჯ. patan, სპ. pahn, pahan, ფალ. pahan, ქურთ. pān, ორმ. pan, ავღ. plan, სოღდ. *paϑan, საკ. phatana 'ფართო', ავ. paϑana-, გერმ. Faden 'размах обеих рук, сажень', გუთ. fa pa 'ღობე'; ბერძ. πετάννυμι 'ვშლი, ვავრცობ' და 'ფართო, ვრცელი'. შორეული მონათესავე ძვ. ინდ. prath-ისა 'გაგანიერება — გავრცობა', ძვ. ინდ. prathas-, prathana- 'სივანე' (ისე შეესაბამება ძვ. ირ. pathana-ს, როგორც ძვ. ინდ. prati ძვ. ირ. pati-ის). შდრ. ავ. fraϑah- 'სივანე', ლიტ. platùs 'განიერი', გერმ. Fladen 'блин', ბერძნ. πλατύς 'განიერი[4].

73. **ფარსაგი, ფარცაგი** — „საშუალ კეთილისა და ავისა“ (საბა).

ოსურში ეს სიტყვა წარმოდგენილია ფორმით færssag[5] 'გვერდითი, გვერდით მდებარე, ფანჯარა', færssag læg 'сторонний человек', 'საშუალო წოდების ადამიანთა სახელწოდება' (середняк).

---

[1] Осетинско-русский словарь.

[2] იქვე, გვ. 317.

[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 205 — 206.

[4] Вс. Миллер, Осетинские этюды, II, 47, 76; ОЯФ, 120, 46; Историко-этимологический словарь, I, გვ. 465.

[5] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 453.

ამოსავალია ამ სიტყვისთვისაც მნიშვნელობა fars-ისა 'გვერდი, მხარე'. მნიშვნელობის გადასვლა ცნებიდან მ ხ ა რ ე, გ ვ ე რ დ ი > შ უ ა, ს ა შ უ ა ლ ო სავსებით მოსალოდნელია და გასაგები, და ეს ხსნის როგორც მნიშვნელობას ოს. færssag læg-ისა 'საშუალო (წოდების) კაცი', ისე ქართული ფ ა რ ს ა გ ი ს ა 'საშუალ კეთილისა და ავისა'. გ. ახვლედიანი აღნიშნავს აგრეთვე ამ სიტყვის ჩვეულებრივ სასაუბრო მნიშვნელობას, როგორც „случаи хорошие или плохие, но неожиданно сторонние"[1].

74. **ფარღული** — „მარგალიტის ყელსაბამი" (საბა).

განეკუთვნება ამავე სკვითურ-ალანურ-ოსურ-ქართულ ლექსიკურ შეხვედრათა რიგს. შდრ. ოს. færdgutæ 'მძივი, ყელსაბამი', წარმოადგენს მრავლობითი რიცხვის ფორმას სიტყვისა færdyg | færdug 'ძვირფასი ქვა, მძივი'. ირანული სიტყვიდან parduka 'ჭრელი'[2]. *fardgutæ > faržud > ფ ა რ დ ღ-უ რ > ფ ა რ ღ უ ლ ი.

75. **ფასი** — 'სასყიდელი'.

„და სირცხვილისა თანა-მდებ იყვნენ და რომელნი იგი ქალაქებსა და ს ა ფ ა ს ე თ ა მოსავ არიან" (იობ. $7_{20}$).

„ესე ყოველი მართალთა შეიკრიბონ და ფ ა ს ი იგი მათი ჭეშმარიტთა დაიპყრან" (იობ. $27_{17}$).

„ხოლო მან ჰრქუა მათ: შენდობა იყავნ თქუენდა, ნუ გეშინინ, ღმერთმან თქუენმან და ღმერთმან მამათა თქუენთამან მოგცა ს ა ფ ა ს ჱ ჭურჭერთა თქუენთა" (დაბ. $43_{23}$).

„ჩაეპარენით, ჩაედით, ჩქარად ნუ მიხვალთ მხლტომელნი,
მოგყიდონ, ფ ა ს ი მიეცით, რისაცა იყვნენ მნდომელნი"
(ვ. ტყ. $1133_4$).

„შევე საჭურჭლეს, რომელსა ფ ა ს ი არ დაედებოდა,
თვალ-მარგალიტი ავიღე, რაც ოდენ ამეღებოდა,
თვითო და თვითო თვითოსა ქალაქსა ე ფ ა ს ე ბ ო დ ა"
(ვ. ტყ. $1177_4$).

„შესამოსელი შეჰმოსეს დრაჰკნისა ბევრ-ათასისა,
შეარტყეს წელთა სარტყელი, დაუდებელი ფ ა ს ი ს ა"
(ვ. ტყ. $1013_4$).

„დილასა ლარი ყველაი უჩვენა, გაახსნევინა,
ტურფანი სეფედ გარდასხნა ფ ა ს ი ც ა დაათვლევინა"
(ვ. ტყ. $107_{22}$).

ძვ. ირ. pasu-, ი. ევრ. *peku-, ოსურში მოსალოდნელი იყო *fæs, მაგრამ გვაქვს fus > fys — ბაგისმიერის გავლენით. შდრ.

[1] Г. Ахвледиани, Сборник избранных работ, I, გვ. 210.
[2] В. Абаев, Историко-этимологический словарь, გვ. 452.

ťyr<paru-, myd<madu- და სხვა მრავალი; ქურთ. pez, pes, paz, pas, გურან. päsî, pas, ზაზა päs, ტალიშ. pas, ბელუჯ. pas, ავღ. psə 'ცხვარი', 'წვრილფეხა საქონელი', პამირ. შ. pis, püs 'გასაცვლელი, სათვალავი ერთეული' (=1 ცხვარს), პამირ. ვ. pus 'ცხვარი', 'საშუალო ზომის ცხვარი—ვაჭრობის ერთეული', პამირ. ს. pes, ფალ. pah, სოღდ. pas- (ps-), ავ. pasu-, ძვ. ინდ. paśu-, ლიტ. pekus 'საქონელი', გუთ. faihu 'ქონება, ფული', ლათ. pecus 'საქონელი', pecūlium 'ქონება', pecūnia 'ფული'[1]. ქართ. ფ ა ს ი მოდის ძვ. ალან. *fæs (fas) ფორმიდან.

**76. ფერცხალი** — „გვერდის წიბო" (საბა).

უეჭველია, მომდინარეობს ოსური სიტყვიდან færsk 'ნეკნი', პამირ. ვახ. pürsk, პამირ. მუნჯ. pursiga, პამირ. იშკ. pərsəγë, სოღდ. parsak (prs'k), საკა pālsua და სხვ. ნაწარმოებია pars-იდან 'გვერდი, მხარე' -k სუფიქსით, ამოსავალი ირანული ფორმაა parsu. შდრ. სკვით. pars 'გვერდი', pars-panak (Παρσπανακου) 'გვერდმაგარი'= ოს. fæjnæg-fars, ქურთ. pārsū 'ნეკნი', სპ. pahlū (<*parϑu< *parsu) 'გვერდი, ფლანგი, თან, გვერდით', პამირ. pērs 'ნეკნი', ავ. parəsu-, pərəsu 'ნეკნი', ძვ. ინდ. paršu- 'ნეკნი', pāršva- 'მხარე, გვერდი', ძვ. სლავ. пръси, რუს. перси 'მკერდი'[2].

როგორც ჩანს, ამ სიტყვასთან კავშირშია აგრეთვე ქართული ფ ი რ ტ ვ ი (3. მეფ. 21, 34), ფ ი ლ ტ ვ ი, მისთვის ამოსავალი შეიძლება ყოფილიყო სპ. *parϑu>ახ. სპ. pahlu, შეიძლება, აგრეთვე, ამავე ძირისაა სიტყვა ფ ე რ დ ი ც.

**77. ფინთი**—„შერყუნილი" (საბა), 'ცუდი'. ფ ი ნ თ - ფ უ ნ თ ი— „მრავალფინთი" (საბა).

ჩვენ ვფიქრობთ, იგი მომდინარეობს ოსური სიტყვიდან fyd | fud 'ავი, ცუდი' (მეტწილად რთულ სიტყვებში), 'ბოროტება, სიავე, უბედურება'. fyddær — შედარებითი ხარისხი fyd-ისა, fydæbon ტანჯვა' (ცუდი დღე), fydaz 'ცუდი წელიწადი', fydzaman 'ავი დრო', fydgænæg 'ბოროტმოქმედი', fydwag, 'ბოროტი', fydzærdæ 'ავგულა, მტრული' და სხვა მრავალი (ანტონიმი fyd-ისა არის xorz, xærz), ძვ. ირ. *pūta- ნამყოს მიმღ. pū-დან 'ლპობა', 'დამპალი' (შდრ. ოს. æmbyjyn | æmbujun 'ლპობა'). შდრ. ძვ. ინდ. pūti დამპალი, ცუდი', ლათ. pūtidus 'დამპალი, საზიზღარი', ოს. fyd იხმარება ისეთივე ფუნქციით, როგორც ძვ. ირ. duš-, duž-[3] და ქართ. **ავ-ი.**

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 500 — 501.
[2] ი ქ ვ ე , გვ. 423, 433.
[3] ი ქ ვ ე , გვ. 489—490.

78. **ფიც-ხ-ი** — (ფიც-ხ-ელ-ი, გან-ფიც-ხ-ებ-ა). ამოსავალი მნიშვნელობა ამ ფუძისა არის 'გახურება, გაცხელება', და შემდეგ გადატანით 'გაბრაზება, განრისხება, სისასტიკე, სიმკაცრე, სწრაფი' და სხვა (შდრ. რუს. 'горячий, горячность, вспыльчивость' და სხვა).

საბასთან ჩვენ გვხვდება ფ ი ც ხ ი — 'გამაგრებული', ფ ი ც ხ ე ლ ი — 'ძნელი, მაგარი', ფ ი ც ხ ლ ა ვ — 'გლეხურად სწრაფად'.

ეს სიტყვები თანაბრად გავრცელებულია როგორც ძველ, ისე თანამედროვე ქართულში.

„მეტყოდა ჩუენ კაცი იგი, უფალი მის ქუეყანისაჲ, ფ ი ც ხ ლ ა დ და შემსხნა ჩუენ საპყრობილესა, ვითარცა მსტუარნი ქუეყანისანი“ (დაბ. $42_{30}$).

„და აჭირებდეს სალმობით ცხორებასა მას მათსა საქმითა მით ფ ი ც ხ ლ ი თ ა...“ (გამოსვლ. $1_{14}$).

„ხოლო მე გ ა ნ ვ ა ფ ი ც ხ ო გული ფარაოჲსი და არა გამოუტევოს ერი ჩემი“ (გამოსვლ. $4_{21}$).

„რაჟამს-იგი გ ა ნ ფ ი ც ხ ნ ა ფარაო არა გამოვლინებად ჩუენდა, მოწყვდა ყოველი პირმშოჲ ქუეყანასა ეგჳპტისასა“ (გამოსვლ. $13_{15}$).

„და ვითარ მისცნა სიტყუანი ფ ი ც ხ ე ლ ნ ი და მას შინა დასცა ზარი მისი, და შეშინდა ნაქორ...“ (ბალაჰვარ. $115_{34}$). (ბ)-შია „მიუგნა სიტყუანი ძ ლ ი ე რ ნ ი“.

ფუძეს **ფიც-ხ-** ჩვენ ვუკავშირებთ ოსურ ზმნას fycyn | ficun 'ხარშვა, დუღილი, წვა, ცხობა' და სხვა. ირან. *pač-, *pak-, ი. ე. *pek$_0$- 'წვა, ხარშვა', სპ. puxtan: paz-, ქურთ. patin: piz-[1] და სხვა. **ხ**-ს განვითარება **ც**-ს შემდეგ ფუძეში **ფიცხ**- ქართულში გავრცელებული წმინდა ფონეტიკური მოვლენაა, შეადარეთ ვ ე რ ც - ხ - ლ ი, ვ ა რ ც - ხ - ნ ა, ჯ ვ ა რ ც - ხ - მ ა და მისთანანი. გარკვეული როლი შეასრულა აგრეთვე ე. წ. ომონიმურმა სუპერაციამ ფუძესთან **ფიც - ი**.

79. **ფოხრონიკი** — „დედათ ლხინთ გამრიგე დიაცი“ (საბა).

ჩვენი ფიქრით, **რ** განვითარებულია შემდგომ, ხოლო ამოსავალი ფორმა უნდა იყოს ფ ო ს ო ნ - ი კ - ი, ხოლო ფუძე **ფოსონ**- შეიძლება დავუკავშიროთ ოსურ სიტყვას fysym | fusun 'მასპინძელი, სტუმრის მიმღები', fysym kænyn 'სტუმრობა, ღამის გათევა', რომელიც ვ. აბაევს გამოჰყავს ირანული ფორმიდან *pasumant-

---

[1] Историко-этимологический словарь, I, გვ. 487.

fšumant- 'საქონლის პატრონი'. ვ. აბაევის აზრით, ეს სიტყვა ნაშთია იმ დროისა, როდესაც ყოფაში მესაქონლეობა იყო ძირითადი და სტუმარ-მასპინძლობა დაკავშირებული იყო საქონლის ყოლასთან და არა სახლთან, ე. ი. საქონლის პატრონი > მამასახლისი, მასპინძელი. შდრ. ავ. fšūmant- 'საქონლის პატრონი', ძვ. ინდ. pašumant- 'საქონლით მდიდარი'. შდრ. ავ. vāstar 'მასპინძელი', სიტყვასიტყვით 'საძოვრის პატრონი'. ოს. სიტყვა fysym შეთვისებულია მრავალ კავკასიურ ენაში: აფხაზ. à-pš$_{o}$ma, აბაზ. pšuma, ადიღ. bəsəm, ყაბარდ. bəsəm 'სახლის პატრონი', ინგუშ. fusæm, ჩაჩნ. husam 'თავშესაფარი', 'пристанище'[1].

**80. ფრ-** (ფრ-იად-ი, უ-ფრ-ო, უფროსი) — 'მრავალი, ბევრი, დიდად, ძალიან'.

ქართ. ფუძე **ფრ-** სიტყვებში ფრიადი, უფრო უკავშირდება ოსურში შემონახულ ფუძეს fyr | fur 'ძალიან ბევრი'. შედარებითი ხარისხის ფორმა fyr-ისა არის fyldær 'უფრო, მეტად'. მეტწილად იგი რთულ სიტყვებში გვხვდება: fyrʒyrd 'მრავალსიტყვაობა', fyrxærd 'ღორმუცელობა, ბევრის ჭამა'. შდრ. ირან. paru-, ავ. pouru-, pauru- ბევრი, ძალიან, მრავალრიცხოვანი, უხვი, ხშირი', ძვ. სპ. paru- 'ბევრი', ძვ. ინდ. puru-, ბერძნ. πολύς 'მრავალი', 'ბევრი[2], ბევრად', სპ. pur 'ძალიან', ქურთ. pər 'ძალიან', საკ. pharu.

„ფიცხელ იყო სიტყუაჲ ესე ფრიად წინაშე აბრაჰამისა ძისა მისისათჳს“ (დაბ. $21_{11}$).

„ხოლო ძენი ისრაჱლისანი აღორძნდეს და განმრავლდეს და ამრღუე იქმნნეს და განძლიერდებოდეს დიდად ფრიად...“ (გამოსვლ. $1_{7}$).

„და ესე პატიჟი ფრიად უსუბუქეს და უმოლხინე იყოს საუკუნეთა მათ სატანჯველთა განმზადებულთა“ (მამ. სწავლ. $129_{23}$).

„უმცროსსა ძმასა მივეცით, უფროსსა დავეზიდენით“ (ვ. ტყ. $280_{1}$).

„მაგრა ავთანდილს ოცითა უფროსი დაუხოცია“ (ვ. ტყ. $81_{2}$).

„მე გარდავსულვარ სიბერე მჭირს ჭირთა უფრო ძნელია“ (ვ. ტყ. $88_{1}$).

**81. ქად** (ქად-ილ-ი, სი-ქად-ულ-ი, ქად-ებ-ა, ქად-აგ-ი).

ქადება — „ნათხოვის დაპირება“,

ქადილ-ი — „არს სიტყვით თჳსსა სიკეთესა იტყოდეს“,

ქადაგ-ი — „მაღლა მძახებელი სწავლისა“,

ქადაგება — „მაღლის ჴმით სწავლება“ (საბა).

---

[1] Историко-этимологический словарь, I, გვ. 502.
[2] იქვე, გვ. 499.

საბას განმარტებანი სავსებით დასტურდება ძველი ქართული კონტექსტებით.

1) ქ ა დ - ე ბ - ა — 'დაპირება, აღთქმა'.

„ამას უ ქ ა დ ე ბ დ ა, რომელი იგი არა აქუნდა ჴელთა შუშანიკისაგან..." (მარტ. შუშ. $4_{28}$).

„...და უ ქ ა დ ე ბ დ ა მათ საფასესა დიდსა და კეთილად პყრობასა" (ე. მცხ. $82_{37}$).

„დაღათუ დიდითა ქ ა დ ე ბ ი თ ა და ფერად-ფერადითა სატანჯველითა მოვსწყუიდენით, უფროსად განმრავლდენ" (ლ. მრ. $51_{15}$).

2) ქ ა დ ი ლ ი — 'ტრაბახი, კვეხნა, მუქარა'.

გამომდინარეობს ზემოთ აღნიშნული მნიშვნელობიდან 'აღთქმა, დაპირება'. იგი უფრო ახალი ქართულისათვის არის დამახასიათებელი (დ ა ქ ა დ ნ ე ბ ა, დ ა ე ქ ა დ ნ ა).

3) ს ი-ქ ა დ-უ ლ-ი (სა-სიქად-ულ-ო)—'დიდება, პატივი'.

„რამეთუ განძლიერებულ იყო იგი ძალითა ქრისტესითა, და აქუნდა მას ს ი ქ ა დ უ ლ ა დ სანთელი ქალწულებისაჲ, და ზეთი მოწყალებისაჲ" (გრ. ხანძთ. $120_{11}$).

„რაჲთა შემდგომად სიკუდილისა მათისა ნაცვლად მათა ეკლესიანი აქუნდენ სიმტკიცედ და ს ი ქ ა დ უ ლ ა დ შენთა სამწყსოთა" (გრ. ხანძთ., გვ. $იე_{19}$).

4) მნიშვნელობა **ქად**-ისა სიტყვებში მ ო - ქ ა დ - უ ლ - ი და ქ ა დ-ა გ - ი არის 'მაღლად მჴმობელი, მაუწყებელი, ღაღადისი', ე. ი. **ქად**- ს ი მ ღ ე რ ა, თ ქ მ უ ლ ე ბ ა, ს ა გ მ ი რ ო ს ი მ ღ ე რ ა, დ ი დ ე ბ ა, ქ ე ბ ა — ოს. kad-æg.

უეჭველია კავშირი ოსურ სიტყვებთან kad | kadæ 'დიდება, პატივი', kadǵyn 'პატივცემული, ღირსეული, სახელოვანი', æġad 'უღირსი, უპატიო', ერთი მხრივ და, მეორე მხრივ, kadæg | kadæṅgæ 'ეპიკური სიმღერა, თქმულება, საგა, საგმირო სიმღერა', რომელიც სრულდება ფანდურის აკომპანიმენტით. ოს. kad-ისათვის ამოსავლად ვ. აბაევი თვლის ირ. *kāta-ს, რომელიც წარმოადგენს, მისი აზრით, ლექსიკალიზებულ მიმღეობას ზმნიდან kay-, *čay-, რომელიც ოსურში არ არის შემონახული.

ინდ. ევრ. *$k_0$ei-[1] ამოსავალი მნიშვნელობით 'ყურება, ყურადღების მიქცევა', ავ. kāy- 'ღირსეულის მიზღვა', kāϑa 'საზღაური' (სიტყვაში xratu.kāta- 'სიბრძნით ქებული'), ძვ. ინდ. čāyati 'ყურადღების მიაყრობა, პატივისცემა', čayate 'მიუზღავს, შურს იძიებს', ძვ. სლ. каятися, ძვ. რუს. каяти 'შურისძიე-

[1] J. Pokorny, Indogermanisches etymologisches Wörterbuch, Bern, გვ. 636.

ბა', სერბ. kajati 'შურისძიება', რუს. каяться, ძვ. სლავ. чаяти 'ლოდინი, იმედის ქონა', ბერძნ. τῖω, τείω 'ვაფასებ, პატივს ვცემ', τῖμή 'პატივი, საზღაური'. ეგევე ძირი გვხვდება ოსურ სიტყვებში cyt||citæ 'პატივი', æv-ğīd 'порука' kīnæ(kenæ) 'შურისგება', koj 'молва' (kad||koj ისე, როგორც ancad||ænсoj, fællad||fælloj და სხვა).

kad ← *kāta·
koj ← *kau(y)a-
kīnæ ← *kaina-
[æv]ğīd ← [abi] kaita-
cyt ← *čiϑa-

kad-ისაგან ნაწარმოებია kadæg 'გადმოცემა, გმირული სიმღერა'. ჰ. ბეილი უკავშირებს ამ სიტყვას აგრეთვე სომხ. նկատ-ს 'ყურადღება' და ინგუშ. kad-ს 'ჯილდო'[1].

ვ. აბაევს მიაჩნია, რომ ქართული ქ ა დ ა გ ი შეიძლება შემოსულია არა ოსურიდან, არამედ საშ. სპარსულიდან kēdīg 'მისანი, მოგვი'.[2] მაგრამ არც ფონეტიკურად და არც შინაარსით არ შეიძლება დავაშოროთ ქართული ქ ა დ-ა გ ი ოსურ ფორმებს (ვოკალიზმი საშ. სპარსული სიტყვისა kēdig სულ განსხვავებულია). შდრ. სომხ.նկատ — ირ. *nikata 'შეხედვა, ყურადღება, პატივისცემა', նկատել 'ყურება, ხედვა, ყურადღების მიპყრობა, თვალის დადგმა, დათვალიერება, დაკვირვება, განსჯა'[3].

**ქარჯინა** (რაჭ. დიალექტ.)—'პური' (ნაცარში გამომცხვარი).

ოს. kærʒyn|kærʒin 'პური არა ხორბლისა' (ქერის, სვილის, სიმინდის). kær 'ქერი'+სუფიქსი -ʒyn|-ʒin, რომელიც უკვე აღარ არის პროდუქტიული ოსურში[4]. სვან. kərǯin 'ნაცარში გამომცხვარი პური' (ოსური პური), რაჭ. ქ ა რ ჯ ი ნ ა 'ნაცარში გამომცხვარი პური', ბალყ. kərǯən, ყაბარდ. kəržin 'пресный хлеб',[5].

**82. ქაშაყი** — 'თევზის სახე', сельдь.

ოს. kæsag|kæsalgæ 'თევზი', kæsagaxsæg, kæsagʒaw 'მეთევზე'; წარმომავლობა ცნობილი არ არის. უკავშირებდნენ უნგრ. keszeg-ს 'лещ', ხანტი (ოსტიაკ.) kašeu, ვოგულ. käsen 'лещ'. ქართ. ქ ა შ ა ყ ი.

პეტერსონმა სცადა ეტიმოლოგია ირანულ ნიადაგზე *kasāka, ძვ. ინდ. kašaku- kaša- 'წნელი' (ი. ევრ. *$k_0$ok' 'მჭრელი'), ჰ. ბეილი[6]

[1] H. Bailey, BSOAS, XIII, გვ. 3, 96.

[2] იხ. Историко-этимологический словарь, I, გვ. 565—66; აგრეთვე, О некоторых осетинских элементах в грузинском.

[3] А. Худабашев, Армяно-русский словарь, II, გვ. 236.

[4] Историко-этимологический словарь, 585.

[5] შ. ძიძიგური, ქართული დიალექტოლოგია, 1954, გვ. 252-3.

[6] H. Bailey, Asika, TPhS (1945), Hertford, 1946, გვ. 23.

უკავშირებს ავღან. დიალექტ. kəžə 'თევზი'; თუმცა დარწმუნებით თქმა არ შეიძლება. ოსურის შეხვედრა უნგრულ-ფინური ენების მონაცემებთან მიუთითებს იმაზე, რომ ოსურში სიტყვა სარმატული ეპოქიდან მოდის [1].

83. ქაშაგი — „მოზრდილი ტყვე“ (საბა).

ეს სიტყვა, როგორც ჩანს, მოდის სიტყვიდან kæsæg 'ყაბარდოელი', ძველი სახელწოდება ადიღეური ტომებისა, რომელიც დაცულია რუსულ, ბიზანტიურ, არაბულ და ქართულ წყაროებში. შდრ. სვან. kašag 'ჩრდილო კავკასიის ვაკე', ქართული ქ ა შ ა გ ი ტყვის სახელად იქცა ალბათ იმიტომ, რომ მთელ აღმოსავლეთში კავკასიიდან წამოყვანილი ტყვეები ქ ა შ ა გ ე ბ ი ს ან ჩერქეზების სახელით იყვნენ ცნობილი და ქ ა შ ა გ ი 'ადიღე, ყაბარდოელი' იქცა ტყვის აღმნიშვნელ საერთო სახელად

84. ქერც-ლ-ი (ქეცი, ქეცედი)—ქ ე ც ი „თევზის ქიცვი“ (საბა).

„და ამათ ჭამდით ყოველთაგან, რომელნი არიან წყალთა შინა: ყოველსა რომელსა არს მათ თანა ფრთჱ და ქეცი წყალთა შინა და ზღუასა შინა და მდინარეთა, მას ჭამდით“ (ლევიტ. $11_9$).

„და ყოველსა რომელსა არა არს ფრთებ და ქ ე ც წყალთა შინა, საძაგელ არს ესე თქუენდა“ (ლევიტ. $11_{12}$).

ჩვენი ფიქრით, ეს სიტყვა შეიძლება დაუკავშირდეს ოსურ სიტყვას kærc | kærcæ 'ქურქი', kærcxor | kærcxwar 'ქურქის მასალა'. c შეესატყვისება ძვ. ირ. ti-ს და ძველი ოსური ფორმა აღდგება, როგორც *karti, ავ. kərəti- 'სამოსის სახე'.

მთელ რიგ აღმოსავლურ ირანულ ენებში იგივე ძირი გვაქვს 'ცხოველის ტყავის, ბეწვეულის' აღსანიშნავად. შდრ. პამირ. ვ. karast, kərəst, kröst 'ქურქი', ქერქი', პამირ. მუნჯ. kərast 'ტყავი, ქერქი', პამირ. იშკ. karast, სანგ. korost, ავღ. krāsta 'ნაბადი', სლავ. kora, skora, škura. შეიძლება ყველა ეს ფორმა არის დერივატი ინდ. ევრ. *$k_0$er- *$sk_0$er- ფუძისა 'ჭრა'. ოს. kærc (<*karti) kar- ზმნასთან ისეთივე დამოკიდებულებაშია, როგორც bærc baryn-თან, xælc xæryn-თან და სხვა. ოსურიდან მოდის ჩაჩნ. kerč 'тулуп с длинными рукавами'. შდრ. æ̈gærc 'შიშველი'<æ-kærc 'უქურქო' [2]. ვ. აბაევი უკავშირებს ქართ. (კუთხ.) ქ ე რ ჩ ო - ს 'ქურქი', რაც უფრო გვიანდელი ნასესხები ჩანს.

85. ქუდი — „კაცის თავსახურავი“ (საბა).

„ვეფხის ტყავისა ქ უ დ ი ვ ე იყო სარქმელი თავისა“
(ვ. ტყ. $85_2$).

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 588.

[2] მ ი ს ი ვ ე, ОЯФ, გვ. 86; Историко-этимологический словарь, I, გვ. 582.

შდრ. ოს. xud|xod 'ქუდი, ჩაჩქანი', ძვ. ირ. xauda-, ძვ. სპ. tigra-xauda- 'წვეტიანქუდიანი', სპ. xūd 'шлем'. გადაწყვეტით არ შეიძლება ითქვას იგი სპარსულიდან არის შემოსული თუ ოსურიდან.

საინტერესოა გადასვლა x > ქ, რაც შედარებით იშვიათად გვხვდება ირანულიდან ნასესხებ სიტყვებში. ამ სიტყვის xōδ, ახ. სპ. xūd, პართული ფორმა ქართულში შემოსულია სომხურის გზით ხ ო ი რ ი ს სახით (იხ. საშ. სპარსულ სიტყვებში). იქ x>ქ-ს ადგილი არა აქვს. ჩვენი ფიქრით, ამ სიტყვასთან დაკავშირებულია აგრეთვე ხ უ რ ვ ა, ს ა - ხ უ რ - ა ვ ი (xōδ>xur. შდრ. სომხურის *խույր* 'დიადემა, ტიარა').

საბას განმარტებით „ხ უ რ ვ ა ესე არს სახლის სართულის დაფარება და კაცთ ქუდის დაბურვა და მისთანანი".

ძველ ქართულში იხმარებოდა დ ა ბ უ რ ვ ა, დ ა რ ქ მ ა (სარქმელი). ახალ ქართულში ხ უ რ ვ ა მ უფრო ფართო მნიშვნელობა მიიღო: კ ა რ ი ს დ ა ხ უ რ ვ ა, ს ა ბ ნ ი ს დ ა ხ უ რ ვ ა და სხვა. ამ თვალსაზრისით საინტერესოა ქართული ფორმა ხ ო ი რ ი, რომელიც სომხურ *խույր* ფორმიდან მომდინარეობს, ეს უკანასკნელი კი ამოსავლად გულისხმობს საშ. ირანულ ფორმას xōδ-<ძვ. სპ. xauda- (δ>r სომხურისათვის დამახასიათებელი გადასვლაა).

**86. შავი** — „ყორნის ფერი" (საბა).

აბაევის აზრით, მომდინარეობს ოსური სიტყვიდან saw 'შავი', (შდრ. სპ. siyāh, რომელსაც ფონეტიკურად არ შეეძლო მოეცა ქართ. შ ა ვ ი)[1].

ძალიან ხშირად ძველ ნასესხებში ოსურიდან სისინას ნაცვლად შიშინები გვაქვს (რაც თვით ოსურის დიალექტოლოგიით უნდა აიხსნას). შდრ. ავ. syāva- 'შავი', ძვ. ინდ. śyāva- 'მოშავო ყავისფერი'[2], ახ. სპ. siāh 'შავი', სკვით. Σιαυακος=ძვ. ინდ. śyavaka, სკვით. syāva 'შავი'> sāv (ოს. saw). ძალიან გავრცელებულია სკვითურ სახელებში.

Σιάουος

Σιαυάκος =syāva+ka

Σεαύαγος

Σαύαγος=saw + ag

---

[1] В. Абаев, О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 438 და შემდეგ.

[2] AirWb, გვ. 1631.

Σαυδαράται = ოს. saw-dar-a-tæ 'შავად მოსილნი' = Μελάγχλαινοι — სარმატული ტომის სახელი.

Saurmag, Surmag — ქართველ მეფეთა სახელები ჩვენი ერის I საუკუნეში = saw 'შავი' + arm- 'ხელი' + -ag (სუფიქსი — 'შავ-ხელა'. იხ. საკუთარ სახელებთან).

Σαυρομάται 'სავრომატები' (ჰეროდოტე), უფრო გვიან Σαρμάται 'შავხელანი' (პლინიუსი, ტაციტუსი) = ოს. saw-ærm-a-tæ.

Βαγδδαυος = baxta-syāva (bağda-saw) 'შავბედი', 'ბედშავი' და სხვა [1].

87. **ჩაფხატი** — 'ფეხსაცმლის სახე' (კუთხ. მოხევ.—ს. მაკალათია, „ხევი", 146).

ოს. cæfxad 'ნალი', რომელსაც აბაევი [2] შემდეგ ეტიმოლოგიას უკეთებს: cæg + fad 'რკალი, რგოლი ფეხისა', cægfad > cæfxad (fx < xf < kf < gf).

ამ თვალსაზრისით საინტერესოა აგრეთვე ქართული ჩ ა ფ ხ უ ტ ი, ხომ არ მოდის ისიც ოსურიდან *cæfxud < *cægxud 'ჯაჭვის ქუდი' cæg + xud = (ჯაჭვის ქუდი) > *cæfxut > ჩაფხუტი. შდრ. ოს. xud 'ქუდი' (ბოტანიკ. 'გვირგვინი').

საინტერესოა ოსური სიტყვები xotyxtæ 'доспехи', xotynǯyn 'შეიარაღებული', xotyxxæssæg 'აბჯრის მტვირთველი' და სხვა.

რა არის ამ სიტყვებში xot ელემენტი, ხომ არ არის იგივე xut (xud) 'საფარველი, ქუდი'?

88. **ჩალ-გაჩალება** — 'გახურება, დაწყება, შედგომა'.

ოს. cæğdyn : cağd | cæğdun : cağd ძირითადი მნიშვნელობით 'დაკვრა, რეკა' (გაბერტყვა, გარეკვა, ჰედვა, განადგურება და სხვა).

აბაევის აზრით, დარტყმის ცნება უდევს საფუძვლად ყველა ამ მნიშვნელობას — ნამყოს მიმღეობის ფორმა cağd გვიჩვენებს, რომ ძირი უნდა ყოფილიყო čağ- (*čak-) და არა čağd-. იგი უკავშირდება პამირის ზოგიერთ ენაში დადასტურებულ ზმნებს: პამირ. čak-, čok-, čuk- 'დარტყმა, ცემა, კვრა', იდეოსემანტიკისათვის მოტანილია სპ. zadän 'ცემა, მუს. ინსტრუმენტზე დაკვრა' [3] (ასევეა ქართ. დ ა კ ვ რ ა, ც ე მ ა, ძ ნ ო ბ ა და სხვა). შდრ. ქართ. 'ცეცხლის გაჩაღება', 'ცეკვა-თამაშის გაჩაღება'. იგი შეიძლება კავშირშია ავესტურ čakuš-თან 'საცემელი, საკრავი, ჩაქუჩი'.[4]

[1] В. Абаев, ОЯФ, გვ. 184.

[2] მ ი ს ი ვ ე, Историко-этимологический словарь, I, გვ. 294.

[3] ი ქ ვ ე, გვ. 298—99.

[4] Вс. Миллер, ОЭ, II, გვ. 184.

**89. ჩონგა** — (კუთხ. მოხევ.) 'დაჩეჩილი მატყლი, წრესავით დახვეული, მკლავზე წამოსაცმელად დართვის დროს' [1].

ეს სიტყვა უნდა მოდიოდეს ოსური სიტყვიდან cong 'ხელი' 'ტოტი'[2]. შდრ. სპ. čang 'თათი' (ქართ. ჯ ა ნ გ ი), čangāl, ქურთ. čeng 'ხელი, ფრთა', ზაზა čangil 'მხარი', ავღ. cang 'გვერდი', cāng 'ფრთა', cangal 'ხელი', ძვ ირ. *čanga, ავ. pəsō. činghа 'გაშლილი ბრჭყალებით,' ოს. cong 'ხელი' ჩ ო ნ გ ა = 'ხელზე დასახვევი, მკლავზე წამოსაცმელი'. შეიძლება არსებობდა ოს. ფორმა conggag 'სახელო'.

**90. ცალ-ი** — „ორის ტოლისაგან ერთი" (საბა).

ჩვენ ვფიქრობთ, ამ სიტყვას კავშირი უნდა ჰქონდეს ოსურ სიტყვასთან cal 'რამდენი, რაოდენი'. შდრ. caldær 'რამდენიმე', calæm 'რომელი' (რიცხვით) [3].

ოს. cal ის ეტიმოლოგია ასეთია: cy|ci 'რა' + wal 'ოდენი', ე. ი. = ქართ. რ ა - ო დ ე ნ.

ჩვენ ვფიქრობთ, ფონეტიკურად იდენტური ქართული და ოსური სიტყვების დასაკავშირებლად არ არსებობს არც სემანტიკური დაბრკოლება: ც ა ლ - ი = 'ერთეული, რაოდენობა'. ც ა ლ ი — თუ მას უსწრებს რიცხვითი სახელი: ორი ც ა ლ ი, ხუთი ც ა ლ ი და სხვა, ნიშნავს ერთეულს (ე. ი. რაოდენობას, штука); ც ა ლ-იდან არის ნაწარმოები ქართულში ც ა ლ კ ე, ე. ი. მ ა რ ტ ო დ (одиноко), ც ა ლ ი ე რ ი და სხვა[4].

**91. ცინ-|ცი-** (გა-ცინ-ებ-ა, ი-ცინ-ის, და-ცინ-ვა, სი-ცი-ლი).

„და დავარდა აბრაჰამ პირსა ზედა თჳსსა და გ ა ნ ი ც ი ნ ა გულსა თჳსსა და იტყოდა: უკუეთუ ასისა წლისასა ესუას და უკეთუ სარრა ოთხმეოც და ათისა წლისამან შვასა?" (დაბ. $17_{17}$).

„აჰა-ესერა ვ ი ც ი ნ ი ყუედრებასა თქუენსა და არა ვიტყოდი, ვღაღადებ და არავინაჲ არს საშჯელი ჩემი" (იობ. $19_7$).

„და პირნი ჭეშმარიტთანი აღავსნეს ს ი ც ი ლ ი თ ა და ბაგენი მათნი აღსარებითა" (იობ. $8_{21}$).

უეჭველია, კავშირშია ოსურ სიტყვასთან cīn|cinæ 'სიხარული'. cīn kænyn 'გახარება', cīnʒinæd 'სიხარული'.

[1] ვ. თ ო ფ უ რ ი ა, ივ. ქ ა ვ თ ა რ ა ძ ე, ქართული დიალექტოლოგია, მოხევური ლექსიკონი, გვ. 565.

[2] В. А б а е в, Историко-этимологический словарь, I, გვ. 313.

[3] ი ქ ვ ე, გვ. 287.

[4] ი. ჯავახიშვილის აზრით, ქართული ც ა ლ - უკავშირდება, ერთი მხრივ, დაღესტნურ ენათა ჯგუფის სიტყვებს (ცაჲ, ცჺგ, წაჲ=1), ხოლო მეორე მხრივ, აფხაზურ-ადიღეურს (აფხაზ. ზალა); ქართველურ ენებში მას კანონზომიერი შესატყვისი არ მოეძებნება (იხ. ქართ. და კავკას. ენათა ბუნება და ნათესაობა, გვ. 291, 297). გ. კ ლ ი მ ო ვ ი ეჭვის ქვეშ აღადგენს საერთო ქართველურ ფორმას *ცა- 'ერთი'. იხ. Этимологический словарь картвельских языков, გვ. 222.

ვ. აბაევი შესაძლებლად თვლის დაინახოს ოსურ სიტყვაში cīn რანული ძირი čyā-, ინდ. ევრ. *$k_0$ye- მნიშვნელობით 'განიცდიდე სიაიმოვნებას, განისუენებდე', ოს. cīn, მისი აზრით, ნაწარმოებია ირან ფორმიდან *čyaiϑna, ისევე როგორც ოს. xsīn<ირ. xšaiϑnī-დან[1].

ამ სიტყვას არა აქვს კანონზომიერი შესატყვისები მონათესავე ქართველურ ენებში და ეტიმოლოგია ქართულ ნიადაგზე არ უხერხდება. გ. კლიმოვი საერთო ქართველურისათვის აღადგენს ფორმას *cc-ს სახით (ქართ. ც, მეგრ. ძგც, ძიც, ჭან. დიც, სვან. ცვ)[2].

92. ციღვი — „დანა მოსაკეცი“ (საბა).

ჩვენ ამ სიტყვას ვუკავშირებთ ოს. cyrǧ|cirǧ-ს 'მჭრელი, მახვილი', cyrǧ kænyn 'ლესვა', cyrǧag 'ყოველგვარი მჭრელი იარაღი, მახვილი, ხანჯალი, დანა, ცელი, ნამგალი' და სხვა.

კანონზომიერად გამომდინარეობს ძვ. ირ. *tigra-დან 'წვეტიანი, მახვილი' (ti>ci). შდრ. პამირ. tərǯa, tīrǧ 'მახვილი, მჭრელი', სპ. tīr 'ისარი' (tēz 'მჭრელი'), საკ. ttīra, სოღდ.*tirǧ- (trγ-), ავ. tiγra- 'მახვილი', tiγri- 'ისარი', ძვ. სპ. tigra- 'წვეტიანი' (tigraxauda=ოს. cīrǧxod), ფუძეა tig- 'მახვილი'[3].

cirǧ>ცირღი>ცირღვი>ციღვი.

93. ცმელი — „ქონი გარდუმდნარი“ (საბა).

„და მოიღონ შესაწირავისა მისგან ცხოვრებისაჲსა ნაყოფად ღმრთისა ცმელი იგი გარდაბურვილი ქუსეტსა და ყოველი ცმელი მუცლისა“ (ლევიტ. $3_3$).

„და ორნი თირკუმელნი და ცმელი იგი, რომელ მათ ზედა არს, თირკუმელთა თანა მოჰკუეთის“ (ლევიტ. $3_4$).

„ყოველი ცმელი მუცლისაჲ“ (ლევიტ. $3_{14}$).

ცმელი<ცემ-ელი შეიძლება იგივე სიტყვაა, რაც ცხიმი (ცემ>ციმ>ცხიმ-ი).

საბა ცმელის განმარტებას იძლევა სიტყვა ცხიმთან:

„ქონი არს ცხოელთა გუამთანი სიმსუქნე გარდადნობილი; ხოლო ცმელი იგივე ქონი გარდუმდნარი“ (საბა).

ჩვენ ვფიქრობთ, ეს სიტყვა კავშირშია ოსურ სიტყვასთან cæm, 'талый снег, сало на реке', რომლის წარმოშობა ცნობილი არ არის[4]. შდრ. მეგრ. ცემუ, ციმუ 'ნადული', ჭან. ციმუ 'ქონი'[5].

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 312.

[2] Г. Климов, Этимологический словарь картвельских языков, გვ. 226.

[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 325.

[4] იქვე, გვ. 300.

[5] გ. კლიმოვი საერთო ქართველურ ფორმად მიიჩნევს *ცმელ-ს, იხ. Этимологический словарь картвельских языков, გვ. 225.

94. **ცოდ-ვ-ა, ცოდვილი**—'ცუდი, ბოროტი', „ავის მქნელი" (საბა).

„ეტყოდე შენ ძეთა ისრაელისათა და არქუ: კაცმან თუ ცოდოს წინაშე ღმრთისა არა ნეფსით ყოველთა მათგან ბრძანებათა ღმრთისათა, რომელ არა ჯერ-არს ყოფად, და ყოს ერთი რაჲმე მათგანი..." (ლევიტ. $4_2$).

„უკუეთუ მღდელთ მოძღუარმან მან ცხებულმან ცოდოს ესე ერისა ცოდვაჲ და მოიბას ცოდვისა მისთჳს, რომელ ცოდა, ჴბოჲ ზროხათაგან უბიწოჲ ღმრთისა წინაშე ცოდვისა მისთჳს..." (ლევიტ. $4_3$).

შესაძლოა, ამავე ფუძიდანაა აგრეთვე ცთომა, ცთომილი, ცთუნება (ცოდ- > ცდ- > ცთ-).

„და ვიდრე-იგი ცთომასა მას შინა იყო მეფე იგი, ესუა მას ყრმაჲ წული, რომელ არა შობილ იყო ყრმაჲ ეგევითარი შუენიერი მათ ჟამთა შინა" (ბალაჴვარ. $9_{12}$).

„რაი არს, ბალაჴვარ, ცთომილებაჲ შენი? ხოლო ბალაჴვარ ჰრქუა: მეფეო, არა ვარ მე ცთომილ, რამეთუ სიყრმით ჩემითგან ვჰმონებ ქრისტესა..." (ბალაჴვარ. $15_{31}$).

ცუდი — „ამაო გინა ბედითი" (საბა). ცოდვა — 'ავის ქნა' (საბა).

იგი უკავშირდება ოსურ სიტყვას cawd (cud|cyd) 'ცუდი, მდარე', რომელიც წარმოადგენს ლექსიკალიზებულ ნამყოს მიმღეობას ზმნიდან cæwyn 'სვლა', ე. ი. 'წასული'. შდრ. რუს. 'пошлый', ლათ. itus[1]. სიტყვები ცუდი, ცოდვა ძალიან ძველი ნასესხებებია ალანურიდან, ისინი დადასტურებულია ქართული ლიტერატურის უძველეს ძეგლებში. ამავე დროს, მათ კანონზომიერი შესატყვისები ქართველურ ენებში არ მოეპოვებათ.

**შენიშვნა:** ჩვეულებრივ ppf ოს. cæwyn ზმნისა არის cyd-|cud-, მაგრამ ლექსიკალიზებულ ფორმებში ხშირად გვხვდება ძლიერი საფეხური სუსტის ნაცვლად. შდრ. zond (zynd) 'ჭკუა', amond, (amynd) 'ბედი' და სხვა. გ. კლიმოვი საერთო ქართველურისათვის აღადგენს ფორმას *kad-|kd-[2].

95. **ძრ-(ძრ-ვა)** — 'მოძრაობა'.

„ამაო, რა გითხრა, ძრვაცა არ ძალ-მიც ენისა,
ძალი არა მაქვს ხელ-ქმნილსა შენთა სიტყვათა სმენისა"
(ვ. ტყ. $881_2$)

„შეაქცევს და ეუბნების საუბართა შვენიერთა,

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 293.

[2] *kad-|kd- აღდგენილია სვანური კდ-|კად-ის მიხედვით — 'ცთომა'. იხ. Г. Климов, Этимологический словарь картвельских языков, გვ. 195.

მისთვის ს ძ რ ვ ი დ ა სასაუბროდ მათ ბაგეთა ძოწის-ფერთა"
(ვ. ტყ. $893_2$).
ნარგისთათ ი ძ რ ვ ი ს ბორიო, ვარდსა ზრავს, იანვარია"
(ვ. ტყ. $1456_4$).
„ღმერთსა შემვედრე, ნუთუ კვლა დამხსნას სოფლისა ჩრომასა,
ცეცხლსა, წყალსა და მიწასა, ჰაერთა თანა ძ რ ო მ ა ს ა"
(ვ. ტყ. $1304_2$);
„დ ა ი ძ რ ა და შეძრწუნდა ქუეყანა, და საფუძველნი მთათანი შეშფოთნეს და შ ე ი ძ რ ნ ე ს"... (ფს. $17_8$).
**ძრვა**=მ ი წ ი ს ძ რ ვ ა-ს (საბა).
„ძ რ ვ ი ს ა და ქუხილისა გამოცხადებაჲ" (ძვ. ქართ. ლიტ. ქრ. $31_9$).
„იანვარსა თუ იქუხნეს, იფქლისა და ღჳნისა სავსებაჲ იყოს, თუ ი ძ რ ა ს — სიკუდილი დიად იყოს" (ძვ. ქართ. ლიტ. ქრ. $31_{10}$).
ძ ა რ- / ძ ე რ- სიტყვებში: ძ რ - ვ - ა, მ ო - ძ რ - ა - ო ბ - ა, დ ა - ვ - ძ ა რ, გ ა ნ - ძ რ - ე ვ - ა, მ ო - ძ რ - ა ვ - ი, ი - ძ რ - ვ - ი ს - ი და სხვა, ჩვენი ფიქრით, უკავშირდება ირანულ ზმნურ ფუძეს zar- | zray- 'მოძრაობა', ძვ. ინდ. jar- | -jray, რომელსაც ჰ. ბეილი ხედავს შემდეგ ირანულ სიტყვებში: ავ. zrayah 'ზღვა, ტბა', ძვ. სპ. drayah- 'ზღვა', ფალ. zrēh, drayāp 'ზღვა', ახ. სპ. däryā. ამავე ფუძეს განაკუთვნებს იგი ოსურ ზმნას ævzæryn 'აღმოცენება, გაჩენა'[1].
რა თქმა უნდა, არ არის სავალდებულო ეს ძირი უეჭველად სკვითურ-ალანური გზით მომდინარედ ჩავთვალოთ; შესაძლებელია, იგი საშ. ირანული დიალექტებიდან შემოსულიყო. მაგრამ შესაძლოა ეს სიტყვა ეკუთვნოდეს ისეთ სიტყვათა რიგს (უმთავრესად ზმნური ფუძეებისას), რომლებიც ქართულმა შეითვისა ჩრდილოირანულიდან, ხოლო ოსურმა აღარ შემოგვინახა ამ მნიშვნელობით.
**96. ძეწკვი** — „წვრილი ჯაჭვი" (საბა).
ჩვენი ფიქრით, სიტყვაში ძ ე წ კ ვ ი უნდა გამოიყოს ფუძე **წკ**- (<**ცეკ**). ეს სიტყვა დადასტურებულია ოსურში ფორმით cæg 'რგოლი, რკალი, რკალისებური საგანი'. შდრ. qūscæg 'საყურე' (ყურის რგოლი), cæfxad < cægfad 'ნალი' (ფეხის რგოლი), žǯærcæg | æsqærcæg 'რგოლი, რომლებისგანაც ჯავშანი (ჯაჭვის პერანგი) კეთდება', cæggag 'წნელი, რომლისგანაც რგოლს აკეთებენ' და სხვა. ამ სიტყვას შესატყვისები მოეპოვება კავკასიურსა და უნგრულ-ფინურ ენებში: ვეინახ. č'ug 'რგოლი, საყურე', ჩერქეზ. č'ūk' 'крючок',

[1] H. Bailey. Indo-Iranian Studies, Transaction of the Philological Society, 1953, გვ. 33 — 36.

ალყ. čək 'კვანძი, კილო, რგოლი', სვან. cəg 'подпятник мельницы'. მეორე მხრივ, კომი dzug 'крюк'[1], džag 'კვანძი, კილო', უნგრ. czege აბაევის აზრით, ეს ფუძე ირანულ ენებში არ ჩანს. ჩვენ ვფიქრობთ, შესაძლოა ეს იყოს სპ. چاک 'ნახვრეტი, ჭუჭრუტანა'. ქართული ფორმა მიღებულია შემდეგნაირად: სე-ცეკ-უ > სე-წკ-უ > წე წკ-უ > ძეწკუ[2].

97 ძნ- (ძნ-ელ-ი, ძნ-იად და სხვა).

„ხოლო ამიერითგან მიყუარს სიცოცხლე და მ ი ძ ნ ა ვ ს სიკუდილი“ (ბალავარ. $101_2$).

„ანუ მე ვერ გულ-სყრობილ ხარ მოწყალებათა მიმართ უფლისათა და გ ი ძ ნ ა ვ ს მისლვაჲ წოდებასა მისსა...?“ (ბალავარ. $152_{18}$).

„მოვედით და მივკლათ მართალი იგი, რამეთუ გ ა ნ მ ა ძ ნ ე ლ ჩუენდა არს“ (სინ. მრ. $56_{22}$).

„ნუუკუე ვინმე ძ ნ ი ა დ მსმენელთაგანმან იკადროს და თქუას...“ (სინ. მრ. $202_3$).

„მე გარდავსულვარ, სიბერე მჭირს, ჭირთა უფრო ძ ნ ე ლ ი ა“ (ვ. ტყ. $36_1$).

„მიჯნურობა არის ტურფა, საცოდნელად ძ ნ ე ლ ი გვარი“ (ვ. ტყ. $24_1$).

ძნელი — „ვარჯით საქნელი“ (საბა). ძ ნ ი ა დ, ძ ნ ი ა დ ი, ს ა ძ ნ ო და სხვა. შ ე უ ძ ნ დ ა, ძ ნ - ა ვ ს.

ვ. აბაევი უკავშირებს ოსურ სიტყვას zyn | zin იმავე მნიშვნელობით[3]. გ. ახვლედიანის აზრით[4], ქართული ძ ნ ე ლ ი შეიძლება ახსნათ ქართულ ნიადაგზე ძ ი ნ - ძ ნ - ძ ე ნ - ძირიდან გამოსვლით და მაშინ შეიძლება დაისვას საკითხი პირიქით—ქართულიდან ოსურში სესხების შესახებ, თუ არ ჩავთვლით ოსურ zyn | zin-ს ირანულიდან მომდინარედ (შდრ. ავ. zinaiti 'ვნებს').

ჩვენი ფიქრით, ქართული ძ ი ნ - ძ ნ - ძ ე ნ - ძირის ეტიმოლოგია არ არის გარკვეული, რა არის მისი ამოსავალი მნიშვნელობა?

ა. ჩიქობავა ამ ფუძის შესახებ შენიშნავს: „ჭანურსა და მეგ-

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I. გვ. 295.

[2] ქართველოლოგიურ ლიტერატურაში (ნ. მარიდან მოყოლებული) ჯ ა ჭ ვ ი ცნობილია ზანურ ფორმად ქართული ძ ე წ კ ვ ი ს ა. გ. კლიმოვი აღადგენს საერთო ქართველურის სახით ფორმას *ძ ე წ უ, ხოლო ჯ ა ჭ ვ ი მეგრულიდან შეთვისებულად მიაჩნია. ჩვენ ვფიქრობთ, ჯ ა ჭ ვ ი ც ა და ძ ე წ კ ვ ი ც ქართულია, შეთვისებული ირანულიდან სხვადასხვა დროს.

[3] В. Абаев, О некоторых осетинских элементах в грузинском языке, გვ. 440.

[4] Г. Ахвледиани, Сборник избранных работ, გვ. 139—140.

რულში ამ ფუძის შესატყვისი არა ჩანს, რომ ფუძის დაშლა გაგვიადვილოს; განყენებული წარმოებაც სი-გრძ-ე-ს ტიპისა (-ელ სუფიქსის არ მქონე) ცნობილი არაა. მაინც შეიძლება გადაჭრით ითქვას, რომ -ელ აფიქსია; ნასახელარი ზმნებია ამის საფუძველი: შ ე უ ძ ნ დ ა, უ ძ ნ დ ა, ძ ნ ა ვ ს, ძ ნ - ი ა დ"[1].

ფუძე ძნ- უეჭველია შეკუმშულია და ძინ ან ძენ-ისაგან მომდინარეობს, რომელიც ემთხვევა ოსურს და დამოუკიდებლადაც უნდა ხმარებულიყო სახელის მნიშვნელობით.

არის ფორმა ძ ნ - ი ვ, რომლისგანაც ა. ჩიქობავა თვლის მიღებულად ძ ნ ი ვ ა დ > ძ ნ ი ა დ - ს. შდრ. ოს. დიგ. ʒinau-minau, ირონ. zyna-uæ zyna 'ძლივძლივობით'; შეიძლება ძ ნ ი ვ > ძ ლ ი ვ > ძ ლ ი ვ-ს, ძლივ-ძლივობით. ოს. zyn | zin-ისათვის ამოსავალია ავესტური zyāna- 'ვნება, ზიანი' ან zyānā 'ზიანი', ინფინიტივი zyānāi 'ვნება'. ზმნის ფუძეა zyā-, ძვ. სპ. ďiyā- 'ვნება, ზიანის მიყენება', აწმყო zinā, ďīnā, ďīn, ppfp. ďīta 'წართმევა, წაღება', 'გამოძალვა'[2].

ხომ არ არის ამასთან კავშირში მ-ძიმ-ე-ც 'ქვევით დამზიდველი' (საბა), მიღებული მ-ძ ი ნ-ე-ს ა გ ა ნ? შდრ. ოს. zyn fæuďag 'მძიმე გზა, ძნელი გზა'. შეუძნდა = დაუმძიმდა, რუს. тяжелый 'მძიმე, ძნელი'[3].

98. ძუნძული — „სლვისა და სირბილის საშუალსა ძ უ ნ ძ უ ლ ი ეწოდების" (საბა).

ოს. tyuʒyn 'სწრაფვა, აჩქარება', დიგ. tuzmun — id.

tunʒ > თუნძ > ძუნძ-ული.

99. წევ- (და-წევ-ა, მი-წევ-ა, მ-წევ-არი, მო-სა-წევ-ელ-ი და სხვა).

ჩვენი ფიქრით, შესაძლებელია დაუკავშირდეს ოსურ ზმნას cæwyn : cyd | cæwun : cud 'სვლა, გამგზავრება' და სხვა. შეადარეთ caw 'შემთხვევა', cwan 'ნადირობა', cæwæt 'შთამომავლობა' და სხვა. ავ. šāv- šyav- : šuta-, ძვ. სპ. šiyav-, ძვ. ინდ. čyav-. უნდა აღინიშნოს, რომ სემანტიკური შეხვედრები გვაქვს ყველა ნაზმნარ ნაწარმოებ ფორმაში, რომ არაფერი ვთქვათ აშკარა ფონეტიკურ სიახლოვეზე. გადასვლა c > წ სავსებით შესაძლებელია და ბუნებრივი ოსურ-ქართულ ბგერით შესატყვისობათა მიხედვით, მაგრამ გადასვლა ცევ- > წევ- შეიძლება აიხსნას აგრეთვე ომონიმური სუპერაციით, რამდენადაც ძირი ცევ- უკვე გვქონდა ქართულში მნიშვნელობით 'დაცვა, ფარვა'.

[1] ა. ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა, სახელის ფუძის უძველესი აგებულება ქართველურ ენებში, გვ. 37.

[2] AirWb, გვ. 1700—1701.

[3] А. К а с а е в, Осетинско-русский словарь, გვ. 332.

„მ ი ვ ი წ ი ე ოდესმე იოპედ და მუნ ვპოვე წიგნი ესე ჰინდოთა საწიგნესა, რომელსა შინა სწერიან საქმენი ამის სოფლისანი, ფრიად სარგებელნი სულისანი“ (ბალაჰვარ. (ბ) $3_8$).

„მ ი ი წ ე ვ ი ს ყრმაჲ ესე დიდებასა მეფობისასა, რომელ არავინ მ ი წ ე ვ ნ უ ლ არს ეგევითარსა მეფობასა და სიმაღლესა ქუეყანასა ჰინდოეთისასა“ (ბალაჰვარ. $9_{36}$).

„წიგნი წიგნსა ე წ ე ო დ ა; დედოფალი ოდეს შობდა,
მოციქული—მოციქულსა, ინდოეთი სრულად სცნობდა“,
(ვ. ტყ. $323_1$).

„ხმა დამივარდა, შეიქმნა ზახილი მ ო ს ა წ ე ვ ა რ ი;
წამოვე, წ ე ვ ნ ა დამიწყეს, დავხოცე ჩემი მდევარი“
(ვ. ტყ. $539_{1-2}$).

**100. წით-ელ-ი (წით-ს)** — „ცეცხლის ფერი“ (საბა).

„შე-რაჲ-მწუხრდის, სთქვთ: ყუდრო იყოს, რამეთუ წ ი თ ს ც ა ჲ...“ (მათე, $16_2$).

გ ა ნ წ ი თ ნ ი ს ც ა ჲ...

„მოედანს დავდგი კარვები წ ი თ ლ ი ს ა ატლასებისა.
მოვიდა სიძე, გარდახდა, დღე, ჰგვანდა, არს ალვსებისა“
(ვ. ტყ. $552_1$).

„მეფემან ბრძანა: „მოკაზმეთ საწოლი უფლის-წულისა“!
დაუდგეს ტახტი ოქროსა; წ ი თ ლ ი ს ა მაღრიბულისა“
(ვ. ტყ. $1188_2$).

„სისხლისა ღვარმან შეღება წ ი თ ლ ა დ გიშრისა ტევრები“
(ვ. ტყ. $1336_2$).

ჩვენ ვფიქრობთ, ეს სიტყვა კავშირშია ოსურ-დიგორულ ფორმებთან c'etun : c'itt 'ნათება, განათება' და c'ita 'სხივი' (მცირე სინათლისა)=ირონ. ruxsy c'yrt[1]. ზანურში გვაქვს ჭ ი თ ა[2]. წით-ს—წითლობს (საბა), ე. ი. 'განათებულია'.

**101. ყვენ- (ყვნ-) ყვინი** — 'თმა', ს ა ყ ვ ი ნ ე ლ ი, 'სამართებელი', დ ა ყ ვ ე ნ ა 'თმის გადაპარსვა'.

ეს სიტყვა შეთვისებულია ოსურ-ალანურიდან. ოს. qwyn | ğun 'თმა, ბეწვი', ქართ. ყ ვ ნ ი. ქართულში დ ა ყ ვ ე ნ ა-ს ანალოგიურად არის ნაწარმოები ზმნები პ ა რ ს ვ ა და ვ ა რ ც - ხ - ნ ა, საშ. სპარ-

---

[1] ОЯФ, გვ. 446, 447.

[2] ამ სიტყვის შესახებ არნ. ჩიქობავა შენიშნავს: ჭით- კანონზომიერად შეესატყვისება წით-ს, ელ- ქართული დეტერმინანტი სუფიქსია; ჭან. მეგრულში მის ადგილს იჭერს -ა (იხ. შდრ. ლექს., გვ. 234 — 35).

სული სიტყვიდან vars 'თმა' და 'რისვა'—სიტყვიდან რ ი ს ვ ი 'მატყ-ლი, ბეწვი'[1].

„მას დღესა დაჰყჳნოს უფალმან ს ა ყ ჳ ნ ვ ე ლ ი თ ა მით დამთრვა-ლითა წიაღ მდინარესა მეფისა ასურასტანელთაჲსა თავი და თმაჲ ფერჴთაჲ, და წუერი დ ა ჰ ყ ჳ ნ ო ს" (ესაიაჲსი, $7_{20}$)·

„...დავლეწო გჳრგჳნი ჩემი და დავსცე საყდარი ჩემი და დ ა ვ ი-ყ ჳ ნ ო თავი ჩემი და შევერთო რიცხუსა მონაზონთასა" (ბალაჰ-ვარ. $113_{24}$).

„ხოლო ნეტარსა ევსტათისა და სხუათა მოყუასთა მისთა ბრძა-ნა თავისა და წუერისა დ ა ყ უ ე ნ ა ჲ..." (ე. მცხ. $164_{25}$).

**102. ხაბიზგინი** — 'ხაბიძგინი', „ხავიწივით რაიც" (საბა). ხ ა ვ ი-წ-ი — „ფქვილი ერბოთი მგბარი" (საბა).

ოს. xæbizǯyn 'ხაჭაპური' (пирог с сыром).

პირველი ნაწილი xæbiz იგივეა, როგორც ჩანს, რაც ქართული ხ ა ვ ი წ ი, მეორე ნაწილი ǯyn-|gyn- წარმოადგენს ოსურ სუ-ფიქსს. შეადარეთ fydǯyn 'пирог с мясом' 'ხორციანი' (შეადარეთ, ყველიანი, ლობიანი, ხავიწიანი).

ხ ა ბ ი ზ გ ი ნ ი პირველად, ალბათ, ხავიწიან ნამცხვარს ნიშნავდა და მერე გავრცელდა ხაჭაპურზეც.

**103. ხავსი** (ხას-ხასა, ხას ხას-ებ-ს)—მ-ხ ა ვ ს ი (საბა).

ჩვენი ფიქრით, მომდინარეობს ოსური სიტყვიდან xos|xwasæ 'თივა, წამალი'. შდრ. საკ. hvasa 'ბალახი'[2], xos 1. თივა, 2. წამა-ლი[3] (ბალახი→წამალი).

**104. ხეტიალი** (დაეხეტება) — 'უთავბოლო სიარული'.

ოს. xætyn|xætun 'სიარული, ხეტიალი[4], მოგზაურობა', xæ-tæn 'ხეტიალი, მგზავრობა' (поход), xætgæ 'მოხეტიალე, მომთაბა-რე' და სხვა, xætag 'მოხეტიალე, მომთაბარე', შდრ. ავ. hād- 'მი-მართვა, სწრაფვა'[5].

**105. ხიდი** — 'წყალზე გადასასვლელი საშუალება'.

„და ვითარცა მიიწნიეს ჴიდსა მას ციჴისასა, არქუა პიტიახშ-მან წმიდასა შუშანიკს..." (მარტ. შუშ. $28_{19}$).

---

[1] მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, „პარსვა", „ვარცხნა" და „დაყვენა" სიტყვების წარმომავლობისათვის, თსუ შრომები, ტ. 93.

[2] Осетинско-русский словарь, გვ. 382.

[3] ОЯФ, გვ. 58.

[4] იქვე, გვ. 485; Осетинско-русский словарь, გვ. 390.

[5] AirWb, გვ. 1802.

„და შთაყარეს დიდსა მას მდინარესა, ქუეშე ჴ ი დ ს ა მას ქალაქისასა, რომელსა ზედა აღმართებულ იყო პატიოსანი ჯუარი ჴ ი დ ი ს ა ჲ“ (აბო, $75_{10}$).

„ხოლო დევნა უყვეს მთავართა სომხითისათა, მიუსწრეს ვიეთმე ჴ ი დ ს ა, და რომელთამე მოუსწრეს ფონსა და იწყუდინეს იწროსა შინა“ (ლ. მრ. $38_{15}$).

„და მიიწივნეს ქალაქად მცხეთად წიაღ ჴ ი დ ს ა ზედა, და დაადგეს მუნ“... (ლ. მრ. $54_{11}$).

ოს. xid | xed ‘ხიდი’, უნგრ. hid ‘ხიდი’, ავ. haetu, სანსკრ. setu[1], ავ. haetumant — მდინარის სახელი „ჰილმენდი“, სიტყვასიტყვით „reich au Dämmen“.

არის მოსაზრება, რომლის მიხედვით ხ ი დ ი ქართული სიტყვაა, ნაწარმოები ზმნისაგან ჴდომა — გადაჴდომა; ჴიდი, ე. ი. გადასაჴდომი, გადასასვლელი, (გ. მ ა ჭ ა ვ ა რ ი ა ნ ი, საერთო ქართველური კონსონანტური სისტემა, 1965, გვ. 21).

**106. ხირაგა** (კუთხ. ლეჩხუმ.)—‘ვირის უნაგირი’ (ხისა).

გ. ახვლედიანის აზრით, იგი უნდა მომდინარეობდეს ოსურიდან xærægg ‘ვირი’.

ტერმინი ხ ი რ ა გ ა ლეჩხუმურ ლექსიკონში[2] მ. ალავიძეს განმარტებული აქვს, როგორც „სამფეხა ავეჯი, რომელსაც იყენებენ ჯორების დასაჭედად“. გ. ახვლედიანი ამაზე შენიშნავს, რომ ბავშვობაში თვითონ იყო მოწმე, რომ შინაურობაში, როდესაც სპეციალური მოწყობილობა არ ჰქონდათ ხარების დაჭედვის დროს, ხმარობდნენ ხ ი რ ა გ ა ს—ეს არის პრიმიტიული დასაკეცი ხის უნაგირი[3].

**107. ჴორცი**—‘სხეული’, ‘плоть’, ‘мясо’.

„და ჭამონ ჴ ო რ ც ი იგი მწუარი ცეცხლითა და უცომოჲ ველის ყრდელისა თანა ჭამედ“ (გამოსვლ. $12_9$).

„ჴელთა ღმრთისათა შევჰვედრებ სულსა ჩემსა და ჴელთა თქუენთა ჴ ო რ ც ს ა ჩემსა“ (გრ. ხანძთ. $30_{28}$)

ქართული სიტყვისათვის ამოსავალია, ჩვენის ფიქრით, სკვითურალანური *xorc ‘საკვები’, ხორცი’, ირან. *xᵛarϑi, ‘საკვები’, ძირიდან xᵛar- ‘ჭამა’, შდრ. ავ. xᵛarəϑa, ‘საკვები, საჭმელი’. ოსურში წარმოდგენილია როგორც xælc ‘საკვები’[4], xæryn ‘ჭამა’. შეადარეთ ანალოგიურად ნაწარმოები ავ. pitu[5] ‘საჭმელი ჴორცი’, ძი-

[1] В. Абаев, О некоторых осетинских элементах в грузинском, გვ. 439 — 40.

[2] ქართველური ენების ლექსიკა, I, 1938, გვ. 163.

[3] Г. Ахвледиани, Сборник избранных работ, გვ. 200, შენიშვნა 3.

[4] А. Касаев, Осетинско-русский словарь, გვ. 384.

[5] AirWb, გვ. 905.

რიდან *pi-*pai- 'კვება, ჭამა' და ოს. fyd|fid 'ხორცი'[1], ფალ. pit. 'ჴორცი', piden' 'ხორციელი'. ქართულის იდენტური ფორმით ეს სიტყვა გვხვდება მეგრულსა და ჭანურშიც. ამოსავალ არქეტიპს ქართულ-ზანური არეალისათვის გ. კლიმოვი აღადგენს *qorc-ის სახით და იქვე შენიშნავს, რომ დასაზუსტებელია ამ სიტყვის ამოსავალი მნიშვნელობა[2].

**108. ჯიკა**—(რაჭ. დიალექტ.) 'რძეში მოზელილი ყველიანი პური'.

**ჯიგანა** — „ავი პური" (საბა).

ოს. ʒykka|ʒikka 'ფქვილისა და ახალი ყველის ფაფა', ნაწარმოებია, აბაევის აზრით, სიტყვიდან cyxt|ciğd 'ყველი', რომელსაც ბავშვის ენაზე ეწოდება ʒykki (ე. ი. = ქართ. ფ ი ა, ფ ი ფ ი ა). შდრ. მოხევ. ა ჯ ი ჯ ი კ ა 'ერბოში მოხარშული ახალი ყველი',[3] რაჭ. ჯ ი კ ა 'რძეში მოზელილი ყველიანი პური'.[4]

## სკვითურ-ალანურ-ოსური წარმომავლობის საკუთარი სახელები

პ ი რ ი ს  ს ა ხ ე ლ ე ბ ი. სკვითურ-ალანურ-ოსური პირის საკუთარი სახელები გვხვდება სხვადასხვა ხასიათის ქართულ წყაროებში: ეპიგრაფიკულ ძეგლებში, საისტორიო წყაროებში, დიალექტურ ლექსიკაში. მეტი წილი სკვითურ-ალანური წარმომავლობის სახელებისა, რომლებიც მცხეთა-არმაზის არქეოლოგიური გათხრების შედეგად მოპოვებულ ბერძნული და არამეული დამწერლობით შესრულებულ წარწერებში დადასტურდა, ისე როგორც ქართულ ისტორიულ წყაროებში დამოწმებული სახელებისა, გაანალიზებულია ვ. აბაევის მიერ. მის მიერ სკვითურ-ალანური წარმოშობისად მიჩნეულია შემდეგი სახელები: ზ ე ვ ა ხ, ი ო დ მ ა ნ ტ ა ნ, ქ ს ე ფ ა რ ნ უ გ, შ ა რ გ ა ს, ა ს ფ ა გ უ რ, ბ ე ვ რ ა ზ უ რ ი ა, ს ა უ რ მ ა გ, ვ ა ხ ტ ა ნ გ, ა ლ დ ე, ა ლ უ დ ა, ა ფ შ ი ნ ა, ი ა ხ ს ა რ ი  და სხვა.

ჩვენ მიერ მოპოვებული მასალიდან აღნიშნულ ნუსხას შეიძლება დაემატოს ქართულ საისტორიო წყაროებში, დიალექტურ ლექსიკაში და მეგრული წარმოშობის გვარებში დადასტურებული რამ-

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 488—489.

[2] Г. Климов, Этимологический словарь картвельских языков, გვ. 266.

[3] ს. მ ა კ ა ლ ა თ ი ა, „ხევი", გვ. 108.

[4] Историко-этимологический словарь, გვ. 403.

დენიმე სახელი. ქართული ონომასტიკონის უფრო საფუძვლიანი შესწავლა, ჩვენი ფიქრით, კიდევ გამოავლენს რამდენიმე მსგავსი წარმოშობის პირისა და გეოგრაფიულ სახელს. პირველ ყოვლისა, უნდა აღინიშნოს პირის სახელები „მოქცევაჲ ქართლისაჲ“-ს ე. წ. მეფეთა ნუსხიდან: გარდა უკვე აღნიშნული ს ა უ რ - მ ა გ ი ს ა, ამ მხრივ ყურადღებას იპყრობენ სახელები: ა ზ ო, ა რ - ს უ ქ, ა რ ი კ, ქ ა რ ძ ა მ, ღ ა დ ა მ, ა ს ფ ა გ ო რ და ზოგი სხვა. უმრავლესობა აღნიშნული სახელებისა განხილული იქნება ქვემოთ, სპეციალურ თავში ირანული საკუთარი სახელების შესახებ. აქ ჩვენ წარმოვადგენთ ზემოხსენებული მეფეთა ნუსხის სახელებიდან მხოლოდ ა ზ ო ს ანალიზს.

**აზო** — პირველი ქართველი მეფე მცხეთაში.

„და თანა ჰყვანდა ალექსანდრეს მეფესა: ა ზ ო ჲ ძჱ არან ქართლისა მეფისაჲ: და: მას მიუბოძა მცხეთაჲ საჯდომად...“ (მოქც. ქართ. $709_2$).

„და ესე იყო პირველი მეფჱ მცხეთას შინა: ა ზ ო ჲ, ძჱ არან ქართველთა მეფისაჲ“ (მოქც. ქართ. $709_8$).

„ესე ა ზ ო ჲ წარვიდა: არან ქართლად მამისა თჳსისა. და წარმოიყვანა. რვაჲ სახლი და ათნი სახლნი მამამძუძეთანი: და დაჯდა ძუელ მცხეთას...“ (მოქც. ქართ. $709_6$).

ჩვენი ფიქრით, სახელი ა ზ ო შეიძლება დავუკავშიროთ მასთან ფონეტიკური თვალსაზრისით ყველაზე ახლოს მდგომ სკვითურ სახელს Αζος; ამის უფლებას გვაძლევს ის გარემოებაც, რომ აღნიშნულ მეფეთა ნუსხაში დადასტურებული სკვითური წარმომავლობის სხვა სახელები ჩამოთვლილი წარმართი მეფეების სახელების მნიშვნელოვან ნაწილს შეადგენენ. შეადარეთ, Αζος Οκωδιακου (TANAIS II, 448, 13 (225$^p$) და Αζιαγος Ουακωζα[κ]ου (OLBIA, I$^2$, 86, 10).

მ. ფასმერის აზრით, აღნიშნული სახელისათვის ამოსავლად უნდა მივიჩნიოთ ძველი ირანული *aza 'თხა', აღდგენილი სანსკრიტული ajá ს 'თხა' და საშ. სპ. azak-ის 'თხა' საფუძველზე [1], რაც სავსებით შესაძლებელია, რამდენადაც სკვითური z (ირ. z) ბერძნულში ჩვეულებრივ ζ-თია გადმოცემული. აღნიშნულ ეტიმოლოგიას მხარს უჭერს ლადისლავ ზგუსტაც [2].

ოვსთა სახელებიდან, რომლებიც ქართულ საისტორიო წყაროებშია დადასტურებული, აღსანიშნავია შემდეგი:

[1] იხ. M. Vasmer, Iranier in Südrussland, Leipzig, 1923, გვ. 31.

[2] L. Zgusta, Die Personennamen, გვ. 62; იხ. აგრეთვე, F. Justi, IN, გვ. 54.

**1. ალდე** — აფხაზეთის მეფის გიორგი XI მეუღლე. ბიზანტიელი ისტორიკოსები მას ა ლ ა ნ ს უწოდებენ, ხოლო ქართული წყაროები ო ვ ს ს. იგი წარმოადგენს ოსურ ენოსში გავრცელებულ ქალის სახელს Eldæ, Aldæ[1].

**2. ალთუნი** — ოვსის ქალი, მეფე დავით VI მეუღლე.

„ამათ ჟამთა შინა ჩწუხარე იყვნეს წარჩინებულნი მეფისანი, რამეთუ ჯილდამან არა შვა შვილი. ამისთჳს ინება მეფემან მოყვანა, შვილიერებისა ძლით, ა ლ თ უ ნ, ნათესავით ოვსი, მეუღლედ, აღმთქმელმან, უკეთუ მიეცეს ყრმა-წული, არღარა შეიწყნაროს, არამედ განუტეოს" (ჟამთ. აღმწ. $236_{20}$).

„და აქა შინა განიშორა საყუარელი თჳსი ა ლ თ უ ნ, ნათესავით ოვსი, რომელი ფრიად ქმნულ-კეთილ იყო" (ჟამთ. აღმწ. $237_2$).

როგორც ჩანს, ჩვენ აქ გვაქვს თურქული წარმოშობის სიტყვა altən 'ოქრო', პირის საკუთარ სახელად გამოყენებული ოსურში. შეადარეთ ოსური ქალის სახელი Zærinæ 'ოქრო', რუსული Злата და მისთანანი.

**3. ბორენა** (შორენა) — ოვსთ მეფის ასული, ბაგრატ IV მეორე ცოლი.

„და შემდგომად მცირედისა ჟამისა მიიცვალა ელენე დედოფალი ქუთაისს შინა, და შეირთო ცოლად ბაგრატ მეფემან ბ ო რ ე ნ ა დედოფალი, ოვსთა მეფისა ასული, დაჲ დორღოლელისა" (მატ. ქართ. $295_4$).

„და მოვიდა დედა მისი მარიამ დედოფალი, და ცოლი მისი ბ ო რ ე ნ ა, და ასული მისი მარიამ" (მატ. ქართ. $314_9$).

ბ ო რ ე ნ ა ირანულში საკმაოდ გავრცელებული ქალის საკუთარი სახელია. პირველად იგი დადასტურებულია Bōrān-ის სახით (ხოსრო მეორის ასული) 631 წლის საშ. სპარსული მონეტის წარწერაში. უფრო გვიან გვხვდება ფორმები Bōrbambišu, Būrān, ბერძნ. (თეოფანესთან) Βοράνη და სხვა[2].

ეტიმოლოგია იუსტისთან მოცემული არ არის. ჩვენ ვფიქრობთ, ეს სახელი სკვითურ-ალანური წარმოშობისა უნდა იყოს. იგი, ალბათ, ნაწარმოებია ოსური სიტყვიდან būr|bōr 'ყვითელი', 'წაბლისფერი'. შეადარეთ სკვითური საკუთარი სახელი Βόρακος 'ვისაც წაბლა ცხენი ჰყავს'. Borinæ ოსურში შეიძლება ნიშნავდა 'წაბლისფერ

---

[1] ОЯФ, გვ. 42.

[2] F. Justi, IN, გვ. 70.

ან ყვითელთმიანს'. შეადარეთ būr k'yzg 'ქერათმიანი, ოქროსფერთმიანი [1] გოგონა'. წარმოების თვალსაზრისით შეადარეთ Zærinæ — ქალის სახელი ოსურში, სკვით. Zarina — სკვითთა დედოფალი (ქტესიოსი), ნაწარმოები სიტყვიდან zaranya- 'ოქრო, ოქროსი' [2].

4. **ბურდუხან** — გიორგი III მეუღლე, ოვსთა მეფის ხუდდანის ასული.

„და მოსცა ღმერთმან შვილი გჳრგჳნის ცოლსა თანა ბ უ რ დ უ ხ ა ნ ს"... „ამას თჳსსა ჴელმწიფობასა შინა ჰოგჳარა ცოლი მაშამან, ასული მეფისა ხუდდანისი, სახელითა ბ უ რ დ უ ხ ა ნ, ესე თჳთ მზეთა ზეთა შუენებითა და მომფენარებითაცა..." (ისტ. აზმ. $4_2$).

„შემყრელმან შვიდთავე სამეფოთა მისთამან აწჳა დედოფალთ დედოფალი, ბედნიერი და სჳანი ცოლი მისი ბ უ რ დ უ ხ ა ნ და შვილი მათი თამარ, ნათელი და ბრწყინვალება თუალთა მათთა, და მანიაკი ყოველთა მეფეთა, და გჳრგჳნი ყოველთა ჴელმწიფეთა". (ისტ. აზ. $20_{11}$).

„დაჯდა ნებითა ღმრთისათა თამარ მეფედ... შვილი მეფეთ-მეფისა გიორგისი... ცოლისაგან ბ უ რ დ უ ხ ა ნ ოვსთა მეფისა ასულისა, რომელ ჰმატდა სიკეთესა დედათასა სხჳთა ყოვლითა, გარნა თამარის დედობითა, სძალი სხუა მისებრი მაშინ არა ეხილვა ქართლისა თემსა და შემდგომითი შემდგომად აქონ" (ბას. ეზ. $116_{21}$).

პირველ ელემენტად სახელისა ბ უ რ დ უ ხ ა ნ შესაძლებელია გვქონდეს ოსური burdæn 'ქარიშხალი' (метель). burd, აბაევის თქმით, შესაძლებელია იყოს ნამყოს მიმღეობის ფორმა ზმნიდან bur- (შდრ. læbūr·yn | læ-bor-un 'გლეჯა, მივარდნა') — შდრ. რუს. 'буря', ძვ. ინდ. bhur- 'მოძრაობა, ძგერა, თრთოლა' და სხვ., ლათ. furo 'ვშფოთავ, ვდრტვინავ' [3]. მეორე ნაწილად გვაქვს თურქული xan(ym). სახელი burdæ ან burdæn შეიძლება ნიშნავდა 'მშფოთვარე, ქარიშხალა' ან მსგავსი რამ. შეადარეთ ქართული სახელი ბ უ რ დ უ კ ა, გვარი ბ უ რ დ უ ლ ი.

5. **ლიმაჩავ** — 'დედაკაცი ლტოლვილი', როგორც ჩანს, ოვსი.

„ამათ ჟამთა გარდამოვიდეს ბერქას ყაენისაგან ლტოლვილნი, დედაკაცი საკჳრველი, სახელით ლ ი მ ა ჩ ა ვ, და მან მოიტანნა შვილნი მცირენი, ნათესავით ა ხ ა ს ა რ ფ ა კ ა ი ა ნ ნ ი, პირმშო ფარეჯ(ა)ნ და უმრწამესი ბაყათარ..." (ჟამთ. აღმწერ. $251_6$).

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 271.

[2] ОЯФ, გვ. 190.

[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 273.

ჩვენი ფიქრით, სახელს ლ ი მ ა ჩ ა ვ შეიძლება მოეძებნოს ეტიმოლოგია ოსური ენის საფუძველზე, სახელდობრ, აქ გვქონდეს ოს. სახელი Limæncaw 'საყვარლად, ლამაზად მოსიარულე' (с приятной походкой), სადაც პირველ ელემენტს წარმოადგენს ოს. limæn 'მოყვასი, მოყვარე' (< ძვ. ირ. friman, ინდ. preman, შეადარეთ სკვით. φλιμάνακος, λεί̈μανος, λί̈μνακος და სხვა, ქალის სახელი λεί̈μειη)[1], ხოლო მეორეს caw (დიალექტ. čaw), ძირი ზმნისა cæwyn 'სვლა' (შდრ. xos-ʒaw, bon-caw და სხვა)[2].

## ოვსი მამაკაცების სახელები

**1. ბაყათარ** — ოვსი მეფეებისა და ბუმბერაზთა სახელი (ყველაზე ხშირად გვხვდება ოვსთა სახელად).

ა) **ბაყათარ** — ოვსი ბუმბერაზი და გოლიათი, მოკლული ვახტანგ გორგასალის მიერ.

„და მეორესა დღესა სხუა გამოვიდა ბუმბერაზი ოვსთაგან, რომელსა ერქუა ბ ა ყ ა თ ა რ“ (ჯუანშ. $154_{6}$).

„მოდგა ესე ბ ა ყ ა თ ა რ პირსა მდინარისასა და ჴმა ყო ჴმითა მაღლითა და თქუა...“ (ჯუანშ. $154_{8}$).

„და ვერა ჰკრა ისარი, ორისა ისრისაგან მეტი, ბ ა ყ ა თ ა რ ფარსა ვახტანგისსა, და ვერ ჰკუეთ ყოვლად. და კუალად ჰკრა სხუა ისარი ცხენსა ვახტანგისსა, და გააგდო შიგა. და ვიდრე დაეცემოდა ცხენი ვახტანგისი, მიუჴდა ზედა და უხეთქნა ჴრმალი მჴარსა ბ ა ყ ა თ ა რ ი ს ს ა, და ჩაჰკუეთა ვიდრე გულამდე“ (ჯუანშ. $155_{10}$).

ბ) **ბაყათარ** — მთავარი ოვსი.

„მოვიდეს გურგენ და ადარნასე, ძე დავითისი; უშუელეს სომეხთა, შეიბნეს მტკუარსა ზედა; იძლივნეს აფხაზნი, მოკლეს ნასრა და ბ ა ყ ა თ ა რ, მთავარი ოვსი, და ერისთავი აფხაზთა“ (მატ. ქართ. $261_{12}$).

გ) **ბაყათარ** — ლტოლვილი დედაკაცის ლიმაჩავის უმცროსი ვაჟი ახსარფაკაიანი.

„...და მან მოიტანნა შვილნი მცირენი, ნათესავით ახასარფაკაიანნი, პირმშო ფარეჯან და უმრწამესი ბ ა ყ ა თ ა რ...“ (ჟამთ. აღმწერ. $251_{7}$).

დ) **ბაყათარ** — მთავარი ოვსთა.

„...რამეთუ წინარნი თათართანი იყვნეს ქუენიფლეველი შალვა, და ოვსთა მთავარი ბ ა ყ ა თ ა რ, და მუხნარს მდგომი თათარი ბანთანაღუთ...“ (ჟამთ. აღმწერ. $305_{11}$).

---

[1] ОЯФ, გვ. 165; L. Z g u s t a, Personennamen, გვ. 163—164.

[2] В. А б а е в, Историко-этимологический словарь, I, გვ. 292 და 307.

„ამისთჳს იშლებოდა ქუეყანა ქართლისა, და მთავარი ბ ა ყ ა- თ ა რ განდიდებულ იყო და აოჴრებდა ქართლსა, თრიალეთსა, განასხმიდა მამულისაგან აზნაურთა, და იყო ჭირი დიდი მკჳდრთა ქართლისათა“ (ჟამთ. აღმწერ. $316_{22}$).

სახელი ბ ა ყ ა თ ა რ მონღოლური წარმოშობისაა. პირის სახელად იგი პირველად გვხვდება ოსური ენის უძველეს ძეგლში ე. წ. „ზელენჩუკის წარწერაში“ ბერძნული ასოებით Παϰαϑαρ (-Bæqatær). ზოგად სახელად გავრცელებულია თანამედროვე ოსურშიც bæğatyr|bæğatær 'მამაცი, გმირი, გოლიათი', რომელიც საფუძვლად უდევს ხევსურულ სახელს ბ ა ღ ა თ ე რ ა.

ეს მონღოლურ-თურქული სიტყვა ფართოდ არის გავრცელებული სხვადასხვა ენებში როგორც ზოგადი, ისე საკუთარი სახელის სახით. შდრ. თურქ. და მონღ. bağatur, bağadur, რუს. богатырь, სპ. bahādur, საიდანაც ქართულში სახელი ბ ა ა დ უ რ ი გვაქვს. შდრ. აგრეთვე მეგრული გვარი ბ ა ღ ა თ უ რ ი ა (თურქული გზით).

bağatur-ის გვერდით თვით მონგოლურ-თურქულში გვხვდება ფორმები baatur, batur, batyr; უკანასკნელი ფორმა დაცულია ოსურში ნართული ეპოსის გმირის Batraz-ის[1] სახელში, ხოლო ხევსურულში წარმოდგენილია ბ ა თ ი რ ა ს სახით.

**2. დორღოლელი** — ოვსთა მეფე, ბორენა დედოფლის ძმა.

„და შეირთო ცოლად ბაგრატ მეფემან ბორენა დედოფალი, ოვსთ მეფისა ასული, და დ ო რ ღ ო ლ ე ლ ი ს ა“ (მატ. ქართ. $295_5$).

„და გამოიყვანა დ ო რ ღ ო ლ ე ლ ი, ოვსთა მეფე, ორმოცი ათასითა კაცითა ოვსითა, და წარუძღუანა ძე მისი გიორგი კურაპალატი და მოაოჴრა განძა...“ (მატ. ქართ. $313_6$).

„ამისა შემდგომად აღისურვილა დიდმან ოვსთა მეფემან დ ო რ- ღ ო ლ ე ლ მ ა ნ დისძისა მათისა ბაგრატისა სევასტოსისათჳს, და ითხოვა დარბაზობა ბაგრატისაგან“ (მატ. ქართ. $313_9$).

სახელში დ ო რ ღ ო ლ ე ლ ი შესაძლებელია გამოიყოს ფუძე **დორღოლ-**, რომელიც აიხსნება ოსურ ნიადაგზე, როგორც dārğğun 'გრძელთმიანი', შეადარეთ ფორმები dārğʒykku 'გრძელნაწნავა', dārğzak'e 'გრძელწვერა', dārğrixi 'გრძელულვაშა'[2] და სხვა. dārğ 'გრძელი', ğun- 'თმა' (დიგორული ფორმა). დაბოლოება ელ, თუ იგი ქართულ სუფიქსად არ მივიჩნიეთ, შესაძლებელია მიღებულია

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 245—246; ОЯФ, გვ. 428.

[2] Осетинско-русский словарь, გვ. 182.

დისიმილაციის გზით ოსური სუფიქსიდან -an (on) darğğun-an> დ ო რ ღ ო ლ ე ლ ი. შდრ. ირ. darğqwyn. არის მეორე შესაძლებლობაც: დ ო რ ღ ო ლ ე ლ-ში დავინახოთ ოსური სიტყვა dorgun 'ქვასავით მაგარი, ქვისებრი'[1].

3. კავტია — ოვსი მთავარი (ლ. მროველთან).

„ხოლო ვიდრელა მირიან ჯერეთ იყო მუნ, გარდამოვლეს ოვსთა ფეროშ და კ ა ვ ტ ი ა და განრყუნეს ქართლი" (ლ. მრ. $68_1$).

შეიძლება ჩვენ აქ გვქონდეს სახელი, ნაწარმოები ოსური სიტყვიდან k'ævdæ 'წვიმა, ავდარი'[2], k'ævdæ>კავდია>კავტია.

4. სათხე—ოვსი მეომრის სახელი (სათხე და უზურაბეგ).

„მაშინ წარვიდეს ქალაქსა ოვსნი ვაჭრობად, და ვითარ მოიქცეს, იხილეს გლახაკი, და მისცეს ქველის საქმე ოვსთა, რომელსა უპირველესსა ეწოდა ს ა თ ხ ი ს ა და მეორესა უ ზ უ რ ა ბ ე გ, და რქუეს: „გლახაკო, ევედრე ღმერთსა, რათა დღეს ჩუენი და სურაწელის ბეგას შვილის ჴრმალი ერთგან შეიყარნენ", და ვითარ წარვლეს მცირედ, დახუდა ნადირობასა შინა მყოფი რატი მცირითა კაცითა, უსაჭურვლო. მყის ზედა მოეტევნეს, აღილო ფარი და დაუდგა სივიწრესა წყლის გასავალსა და პირველ ს ა თ ხ ე ს უხეთქნა მუზარადსა, განუპო და ჩამოაგდო, და მოკუდა. მერმე უზურაბეგ მოუქდა, ჰკრა მასცა მკარსა ჯაჭვანსა, განუკვეთა მკარი, და ჩამოაგდო, და ყრმათა რატისათა მოაკუდინეს" (ჟამთ. აღმწერ. $298_1$).

შეიძლება ს ა თ ხ ი ს ა თუ ს ა თ ხ ე ს იყოს გადმოცემა საკუთარ სახელად გამოყენებული ოსური სიტყვისა sæwæxsid 'ცისკარა' (утренняя заря, зарево): sæwæxsid>სახსით>სათხის || სათხეს (მეტათეზისით).

5. ხოსლანი (დავით)—ოსი უფლისწული, თამარის მეუღლე (შთამომავალი ოსეთში გათხოვილ დავით აღმაშენებლის ასულისა).

„ამისთჳს მოიწია მწუხარება, რამეთუ მიიცვალა ს ო ს ლ ა ნ დ ა ვ ი თ, კაცი აღსავსე ყოვლითა სიკეთითა, საღმრთოთა და საკაცობოთა. შესახედავად განშუენებული, ხოლო წყობათა და ომთა შინა მჴნე ვინმე გულოვანთაგანი, უხჳ და მდაბალი და სიკეთე აღმატებული" (ისტ. აზმ. $100_4$).

წარმოადგენს ნართული ეპოსის ერთ-ერთი გმირის სახელს. შდრ. ინგუშ. Sosla[3].

6. უზურაბეგ — ოვსი მეომრის სახელი ჟამთააღმწერელთან. იხ. სათხესთან.

---

[1] Осетинско-русский словарь, გვ. 182.

[2] Историко-этимологический словарь, I, გვ. 631.

[3] ОЛФ, გვ. 92.

ჩვენი ფიქრით, სახელი უ ზ უ რ ა ბ ე გ წარმოადგენს დამახინჯებულ ფორმას სახელისა Wyryzmæg, დიგორ. Uruzmæg. ნართული ეპოსის სახელგანთქმული გმირის ეს სახელი დღესაც ძალიან გავრცელებულია ოსეთში[1]. Wyryzmæg > უ ზ უ რ მ ე გ > უ ზ უ რ ბ ე გ (ბ-ს მ-ში გადასვლას ხელი შეუწყო ალბათ აღმოსავლური წარმოშობის სახელებში თურქ. beg-ზე დაბოლოებული სახელების სიმრავლემ. შდრ. ოთარბეგ, როსტომბეგ და სხვა).

7. **ურდურე**—ოვსთა მეფე.

„მას ჟამსა მოკლულ იყო დიდი კახთა მეფე კჳრიკე ოვსისა ვისმე მონისა მიერ, რამეთუ წყობასა შინა ოვსთა მეფე უ რ დ უ რ ე მოეკლა კჳრიკე მეფესა. და მესისხლეობითა მოიკლა კჳრიკე მეფე ნადირობასა შინა, ფიდრაზის გორთა, ოვსისა მონისა მიერ" (მატ. ქართ. 297 $_7$).

ამ სახელის ეტიმოლოგია მთლად ნათელი არ არის. მეორე ელემენტად შესაძლოა გვქონდეს dūr | dor 'ქვა', რას წარმოადგენს პირველი ელემენტი ძნელი გასარკვევია. შეიძლება აქ გვქონდეს urs 'თეთრი' ან wyr 'კენჭი, ხრეში, ქვიშა, რიყის ქვა'. შეიძლება აღდგენილ იქნეს სახელი *Wurduræ[g] 'ქვასავით მაგარი'. შესაძლებელია ფორმა Wyrdur გვქონოდა რეალურად არსებული wiragdur ფორმის გვერდით 'კენჭი[2], რიყის ქვა' (შდრ. ქართ. გვარები კ ე ნ ჭ ი ა შ ვ ი ლ ი, კ ე ნ ჭ ო შ ვ ი ლ ი).

8. **ფარეჯან** — ოვსთა მეფის ძე.

„ტაჩარ თანა-შეეწეოდა დავითს, და ოვსთა მეფის ძე, სახელით ფ ა რ ე ჯ ა ნ, იგიცა ძლიერად შეეწეოდა დავითს" (ჟამთ. აღმწერ. 294 $_9$).

„ხოლო მუნ ყოფასა ფ ა რ ე ჯ ა ნ ი ს ა, იწყეს ოვსთა ოჴრებად, ჴოცად, და რბევად, და ტყუენვად ქართლისა, და ქალაქი გორი წარტყუენეს და თჳსად დაიპყრეს ოვსთა" (ჟამთ. აღმწერ. 296 $_{13}$).

„დაღათუ ფ ა რ ე ჯ ა ნ ოვსთა მთავარი მსახურებდა კეთილად მეფესა, არამედ აქუნდათ მტერობა ქართველთა (და ოვსთა)" (ჟამთ. აღმწერ. 297 $_{16}$).

„და მეფემან დავით მოსცა შვილი მისი და ყოველი სიმდიდრე, რომელი შეევედრა ოვსთა მთავრის ფ ა რ ე ჯ ა ნ ი ს ა, რომელი იდვა ციხესა ატენისასა, რამეთუ ესე დაიმადლა ყაენმან ყაზან" (ჟამთ. აღმწერ. 299 $_{20}$).

---

[1] **ОЯФ**, გვ. 428 და შემდგომ.

[2] Осетинско-русский словарь, გვ. 385, 388.

„ამათ ჟამთა გარდამოვიდეს ბერქას ყაენისაგან ლტოლვილნი, დედაკაცი საკჳრველი, სახელით ლიმაჩავ, და მან მოიტანნა შვილნი მცირენი, ნათესავით ახასარჟაკაიანნი, პირმშო ფარეჯან და უმრწამესი ბაყათარ, და სხუანი თავადნი მრავალნი, გამოვლეს კარი დარუბანდისა და მოვიდეს მეფის წინაშე“ (ჟამთ. აღმწერ. $251_7$).

ფარაჯანიანი — „მაშინ ეზრახნეს კახაბერის-ძესა რაჭის ერისთავს კახაბერსა, ქუაბულის ძეთა, ფარაჯანიანთ სარგისს, რათა ლაშას ძე დავით ყონ მეფედ, რომელნი ერჩდესცა, და იქმნა განდგომილება ლიხთ-იმერით, და რომელნიმე წარმოუდგეს ლაშას ძესა, და რომელიმე რუსუდანის ძესა“ (ჟამთ. აღმწერ. $243_2$).

ჩვენი ფიქრით, სახელი ფარეჯან წარმოადგენს ტრანსფორმაციას ოსური სიტყვისა færnǯyn|færngun ‘ფარნის მქონე, მადლიანი, მადლმოსილი’ (благопристойный), შედგენილი სიტყვისაგან farn ‘მადლი, სიკეთე, დიდება, ბრწყინვალება’+სუფიქსი -ǯyn|-gun[1]. færnǯyn > ფარნჯან > ფარეჯან.

აღსანიშნავია, რომ ვინმე ფარაჯანიანთ სარგისი დასახელებულია ჟამთააღმწერელთან ქართველ დიდებულებს შორის, რომლებიც დავით ლაშას ძის გამეფების მომხრენი იყვნენ. შეადარეთ: „მაშინ ეზრახნეს კახაბერის-ძესა რაჭის ერისთავს კახაბერსა, ქვაბულის-ძეთა, ფარაჯანიანთ სარგისს, რათა ლაშას ძე დავით ყონ მეფედ...“ (ჟამთ. აღმწერ. $243_2$).

შეიძლება ამ სახელთან ფარეჯან (<Farnǯyn) დაკავშირებული იყოს სახელი ფარნაჯომიც.

**9. ფეროშ** — ოვსი მთავრის სახელი ლეონტი მროველთან.

„ხოლო ვიდრელა მირიან ჯერეთ იყო მუნ, გარდამოვლეს ოვსთა ფეროშ და კავტია და განრყუნეს ქართლი“ (ლ. მრ. $68_1$).

თუ სახელი ფეროშ არ წარმოადგენს ირანული წარმოშობის სიტყვას pērōž ‘გამარჯვებული’, გამოყენებულს საკუთარ სახელად საშუალო და ახალ სპარსულში, შეიძლება იგი აიხსნას ოსურ ნიადაგზე, როგორც færaz, დიალექტ. færaž, ფუძე ზმნისა færazyn ‘შეძლება, ატანა’. შდრ. færazon ‘ამტანი, მომთმენი, დაუღალავი’[2].

**10. ქუჯი** — ეგრისის ერისთავი, ფარნავაზის სიძე.

„მაშინ ფარნავაზ წარგზავნა მონა თჳსი ქუჯის თანა და რქუა: „მე ვარ ნათესავი უფლოს მცხეთოსის ძისა.... და არს ჩემთანა ხუასტაგი დიდძალი“ (ლ. მრ. $22_{10}$).

---

[1] Историко-этимологический словарь, I, გვ. 421.

[2] Осетинско-русский словарь, გვ. 402; Историко-этимологический словарь, I, გვ. 450—451.

„მაშინ განიხარა ქუჯი სიხარულითა დიდითა და რქუა...." (ლ. მრ. 22$_{15}$).

„და მერვე, ქუჯი, იყო ერისთავი ეგრისისა" (ლ. მრ. 24$_{23}$).

„და ერთი ასული მისცა ძესა ქუჯისსა, მამის დისწულსა თჳსსა" (ლ. მრ. 27$_{20}$).

„ხოლო ამას ბარტომ მეფესა არა ესუა ძე, არამედ ასული ერთი, და სიცოცხლესავე მისსა მოეყვანა ეგრისით ძისწული ქუჯისი, სახელით ქართამ, რომელსა შესდგმიდა ფარნავაზიანობა, ფარნავაზის დისა ქუჯის ცოლისაგან და დედისა მისისა, საურმაგის ასულისა ქუჯის ძის ცოლისაგან. და ამის ქართამისდა ეგრისით მიეცა ასული თჳსი ცოლად ბარტომ მეფესა, და აღეღო ესე შვილად" (ლ. მრ. 32$_{10}$).

სახელი ქუჯი წარმოადგენს, ჩვენი ფიქრით, თავისი შიშინა ჯ-თი ოსურ დიალექტურ ფორმას სკვითური სახელისა Kuʒαῖος, ოს. Kuʒa და Kuʒæg სიტყვიდან Kuʒ 'ძაღლი', შდრ. ძაღლიკა (იხ. საკუთარ სახელებში).

**11. ხუანხუა**— ოვსი ბუმბერაზის სახელი.

„და ვითარ განთენდა, კუალად განვიდა მუნვე ამაზასპ და აღიხუნა ოროლნი. და გამოვიდა ოვსთაგან კაცი ერთი, რომელსა ერქუა სახელი ხუანხუა" (ლ. მრ. 56$_{10}$).

ხუანხუა, როგორც ჩანს, წარმოადგენს ოსური სიტყვიდან xox (დიგორ. xuænx) ნაწარმოებ ფორმას *Xuænxon 'მთიელი' (შეიძლება მთასავით მაღალი). მოგვიანო ფორმაა xæxon = xoxag 'მთიული'.

**12. ხუდდანი** — ოვსთა მეფე, ბურდუხან დედოფლის (გიორგი III ცოლის) მამა.

„ამას თჳსსა მეფობასა შინა მოგუარა ცოლი მამამან, ასული მეფისა ხუდდანისი, სახელით ბურდუხან..." (ისტ. აზმ. 114$_{2}$).

შეიძლება ნაწარმოებია ძირიდან ოს. xud, xudyn 'სიცილი, დაცინვა', შდრ. Xudæg 'მოცინარი, სასაცილო', xudænbyl 'ღიმილით' xudænʒast 'მხიარული, მომღიმარი, ღიმილი'[1]. xud + სუფიქსი an, xuddan > ხუდდანი.

აღსანიშნავია აგრეთვე ფორმა ახასართაკაიანნი — ოსური გვარსახელი ჟამთააღმწერელთან.

„ამათ ჟამთა გარდამოვიდეს ბერქას ყაენისაგან ლტოლვილნი, დედაკაცი საკჳრველი, სახელით ლიმაჩავ, და მოიტანნა შვილნი მცირენი, ნათესავით ახასართაკაიანნი, პირმშო ფარეჯან და უმრწამესი ბაყათარ" (ჟამთ. აღმწერ. 251$_{7}$).

[1] Осетинско-русский словарь, გვ. 440.

ა ხ ს ა რ ფ ა კ ა ი ა ნ ი წარმოადგენს, როგორც ჩანს, დამახინჯებულ ფორმას ოსური გვარსახელისა Œxsærtægatæ, სადაც ოს. t, ქართული თ და ფ-ს ორთოგრაფიული აღრევის შედეგად, გადმოცემულია, როგორც ფ, ხოლო დაბოლოება ოსური გვარსახელებისა tæ შეცვლილია ქართული შესატყვისი -იან სუფიქსით. შდრ. ოს. Axsærtæg — ნართული ეპოსის გმირი, დამაარსებელი ნართების უძლიერესი გვარისა. შეადარეთ ქართული სახელები ხ ს ა რ თ ა ნ და ა ღ ს ა რ თ ა ნ. აგრეთვე სკვითური სახელი Σατράκης (სკვითთა მეფე, სოღდის ჩრდილოეთით, არიანე 4,4 № 8) = ძვ. ირ. Xšaϑraka[1].

სკვითურ-ალანურ-ოსური საკუთარი სახელები ქართული დიალექტებიდან განსაკუთრებით გავრცელებულია ხევსურულში: ა ლ უ დ ა, ა ფ შ ი ნ ა, ბ ა ღ ა თ ე რ ა, ბ ა თ ი რ ა, ბ ა დ ა, ა პ ა რ ე კ ა და სხვა. განვიხილოთ ზოგიერთი მათგანი.

1. **ალუდა** — როგორც ჩანს, წარმოადგენს გადმოცემას სკვითური სახელისა 'Αλούϑαγος, რომელსაც საფუძვლად უდევს სიტყვა aluϑ 'ლუდი', ოს. æluton, ქართ. ლ უ დ ი, დიალექტ. ა ლ უ დ ი (რაჭულსა და თუშურში). -ag სუფიქსალური ელემენტია; alutag შეიძლება ნიშნავდა 'ლუდის მადუღებელს, მელუდეს, ან ლუდის მსმელს'[2].

2. **აფშინა** — წარმოადგენს უძველეს ფორმას ოსური სიტყვისა æfsin | æfsinæ 'დიასახლისი'. ის გარემოება, რომ ეს სიტყვა კაცის სახელად არის გამოყენებული მოწმობს იმას, რომ ოს. æfsin იხმარებოდა სახლის პატრონის, კაცის აღსანიშნავადაც, რასაც ადასტურებს სოღდურში დადასტურებული სიტყვა afšin 'მმართველი, მთავარი', რომელსაც აბაევი სკვითური წარმომავლობის სოციალურ ტერმინად თვლის, შეთვისებულად სოღდურში[3].

3. **ბაღათერა** — წარმოადგენს, ჩვენი ფიქრით, ოსური სიტყვის bağatyr 'მამაცი, გოლიათი' გადმოცემას, ისე როგორც ბ ა თ ი რ ა. შდრ. ძველ ქართულ ძეგლებში ოვსის სახელი ბ ა ყ ა თ ა რ ი.

4. **ბადა** — შდრ. სკვით. Βαδαγος 'მჯდომარე', Βαδάκης, badyn 'ჯდომა', ოს. საკ. სახ. Badæg; bad- 'ჯდომა' (ძვ. ირ. upa-had.).

5. **აპარეკა** — ჩვენი ფიქრით, მომდინარეობს აგრეთვე ოსური ფორმიდან სიტყვისა abyræg | abæreg 'აბრეკი, ყაჩაღი', საშ. სპ. *āparak. შდრ. ფალ. āpārtan 'ძარცვა', āpār 'ძარცვა', სპარს. āvāra 'бродяга', ა ვ ა რ ი, ი ა ვ ა რ ი 'ნადავლი', ახ. ქართ. ა ბ რ ა გ ი (იხ. სიტყვა ა ბ რ ა გ თ ა ნ).

---

[1] ОЯФ, გვ. 92, 189.

[2] იქვე, გვ. 153.

[3] Историко-этимологический словарь, I, გვ. 110—111.

სკვითურ-ალანური წარმოშობის სახელები საკმაო რაოდენობით ვხვდება, როგორც ჩანს, მეგრულშიც, რასაც მოწმობს მრავალი მეგრული წარმოშობის გვარ-სახელები. განვიხილოთ ზოგიერთი მათგანი.

1. **სართანია** — ჩვენი ფიქრით, მომდინარეობს სახელიდან ხ ს ა რ-თ ა ნ, რომელიც დამოწმებულია ჯერ კიდევ „აბოს წამებაში" თავისი უძველესი სახით, ხოლო უფრო მოგვიანებით სახელში კახეთის და შარვანის მეფეებისა ა ღ ს ა რ თ ა ნ (იხ. საკუთარ სახელებში). შდრ. სკვით. Ξάρθανος(T), ოს. Æxsart(an). ალბათ ამოსავალი ფორმა გვარისა ს ა რ თ ა ნ ი ა არის ხ ს ა რ თ ა ნ ი ა ან ქ ს ა რ თ ა ნ ი ა.

2. **ალანია** — სახელიდან ა ლ ა ნ (ეთნიკური სახელი), რომელიც ოსურში შემონახულია სიტყვაში allon, ძვ. ირ. aryana, airyana, ძვ. ისტ. ბერძნ. Ἀλανοί, ლათ. alani. აბაევის აზრით, მეგრულში ტერმინი ა ლ ა ნ ი შემონახულია დღემდე; ის გადატანილია მემკვიდრეობით ალანთა ტერიტორიის ახალ მცხოვრებლებზე—ყარაჩაველებზე და, გარდა ამისა, ნიშნავს 'ყოჩაღს, გმირს' [1].

3. **ზარანდია** — ჩვენ ვფიქრობთ, ნაწარმოებია სახელისაგან Zarand. შეადარეთ სკვით. Ζάρανδος(T), ძვ. ოს. zarand, ოს. zærond. შდრ. ძვ. ინდ. ǰarant, ავ. zarant 'ძველი, მოხუცი' [2].

4. **ტუსკია** — ნაწარმოებია სიტყვიდან tusk'a 'ეშვიანი, ტახი', რომელიც საკუთარ სახელად ყოფილა გამოყენებული სკვითურში. შდრ. სკვით. საკუთარი სახელი (o) Θυσκῆς 'ეშვიანი, ტახი'. შდრ. ინგლ. tusk, სკვით. tusk 'ეშვი' [3].

5. **ლემანჟავა** — ჩვენი ფიქრით, მომდინარეობს ზემოგანხილული სახელისაგან ლ ი მ ა ჩ ა ვ, რომელიც წარმოადგენს გადმოცემას ოსური სახელისა Limancaw, დიალექტ. Limančaw, ოს. ირ. c, ǯ-ს ნაცვლად č, ǯ (ž) ჩვეულებრივია ოსური ენის ე. წ. დვალურ ანუ ჯავურ დიალექტებში. შდრ. ǯuryn 'ლაპარაკი' იალღუზიძესთან ǯuryn, თანამედროვე ჯავური žuryn, cæryn 'ცხოვრება', ჯავ. šæryn.

6. **ფალავა** — ამოსავალია სახელი ფ ა ლ ა, რომელიც, ჩვენი ფიქრით, იგივე შეიძლება იყოს, რაც სკვითური Παγας (პანტიკაპ.), ზგუსტას აზრით, იგი მომდინარეობს სიტყვიდან *σπαγα* 'ძაღლი'. შდრ. ჰეროდოტესთან დადასტურებული მიდიური სიტყვა *σπακα* 'ძაღლი' [4].

---

[1] Историко-этимологический словарь, გვ. 45.
[2] ОЯФ, გვ. 190 (О языке южных осетин).
[3] ОЯФ, გვ. 185.
[4] იხ. L. Z g u s t a, Personennamen, § 179.

## თ ა ვ ი II

# საშუალო ირანული სიტყვები ქართულში

## შ ე ს ა ვ ა ლ ი

ყველაზე საინტერესო ხანას ქართულ-ირანული ენობრივი ურთიერთობის ისტორიაში წარმოადგენს ე. წ. საშუალო ირანული ენობრივი ეპოქა. საქართველოსა და ირანს შორის იმ დროისათვის მჭიდრო პოლიტიკური და კულტურული ურთიერთობა იგულისხმება. გარდა ქართული საისტორიო წყაროებისა, ამაზე მიგვითითებს ბიზანტიელ და სომეხ ავტორთა ცნობები, არქეოლოგიური გათხრების მონაპოვრები, ონომასტიკური მონაცემები და სხვა. საშუალო ირანული ენებიდან ჩვენთვის განსაკუთრებით საინტერესოა დასავლური ტიპის ორი დიალექტი: ე. წ. სასანური ფალაური, რომელზედაც ლაპარაკობდნენ სამხრეთ-დასავლეთ ირანში (ფარსში) და რომელიც სასანიდების დროს სახელმწიფო ენას წარმოადგენდა, და მეორე იდიომი, ცნობილი არშაკიდული ფალაურის სახელწოდებით, — პართელ მეფეთა ოფიციალური ენა. ირანისტიკულ ლიტერატურაში ისინი ცნობილი არიან სამხრეთ-დასავლური და ჩრდილო-დასავლური ირანული დიალექტების სახელით.

უკანასკნელ ხანებში სპეციალურ ლიტერატურაში დამკვიდრდა უფრო მარტივი და მოსახერხებელი ტერმინები ამ ორი ენის აღსანიშნავად: არშაკიდული ფალაურისათვის — პართული, ხოლო სასანურისათვის—საშუალო სპარსული. ქვემოთ ჩვენც ამ ტერმინებით აღვნიშნავთ მათ.

პართული და საშუალო სპარსული სიტყვების გამოვლენა ქართულში გარკვეული ხასიათის სიძნელეებს ხვდება. ეს სირთულე, ერთი მხრივ, იმაში მდგომარეობს, რომ თვით ამ საშუალო ირანული დიალექტების შესწავლის დონე არ არის თანაბარი. სასანური ეპოქის ძეგლები ჩვენამდე გაცილებით მეტი რაოდენობით არის მოღწეული, ვიდრე არშაკიდული ხანისა; ამიტომ ჩვენი წარ-

მოდგენა მასზე უფრო სრულია; მეორე მხრივ, სასანიანთა სპარსეთისა და საქართველოს ურთიერთობის შესახებ უფრო მეტი და ხელშესახები საბუთები მოგვეპოვება, ვიდრე არშაკიდული ეპოქისათვის. საქმეს ის გარემოებაც ართულებს, რომ საშუალო სპარსული ენა პართულის დიდ გავლენას განიცდის, რაც არშაკიდული ცივილიზაციის გავლენის შედეგია სასანურზე. გარკვეული რაოდენობა სიტყვებისა,—რელიგიური, პოლიტიკური, სოციალური ტერმინები, იარაღის სახელწოდებანი, სამედიცინო ტერმინოლოგია, ზოგიერთი ყოველდღიური გამოთქმა და რამდენიმე ზმნა,—რომელიც ერთნაირად არის წარმოდგენილი საშუალო სპარსულსა და პართულში, ახალ სპარსულში შემონახულია პართული ფორმით და იქ ჩრდილო დიალექტებიდან შეთვისებულად ითვლება. ყოველივე ეს დიდ დაბრკოლებას ქმნის პართული და საშუალო სპარსული ელემენტების ქართულში შემოსვლის გზების დადგენის საქმეში. მაგრამ, მიუხედავად ამისა, ამ ორი დიალექტის ფონეტიკური თავისებურებების შესწავლა და მათი შეპირისპირება ქართულში დადასტურებულ საშუალო ირანული წარმომავლობის სიტყვებთან, საშუალებას იძლევა ქართულ ნასესხობებში გარკვეული რაოდენობა სიტყვებისა მივიჩნიოთ ან სამხრეთ-დასავლურ, ან ჩრდილო-დასავლურ წარმოშობისად.

ჩვენ შევეცადეთ შესაძლებლობის ფარგლებში გაგვემიჯნა არშაკიდული და სასანური ხანის ნასესხობები ქართულში და წარმოვადგინეთ ისინი ცალკე თავებში, თუმცა, რა თქმა უნდა, ზოგი პართული სიტყვა შესაძლოა მოხვდა საშუალო სპარსულ სიტყვებში და პირიქით, რამდენადაც ისინი ერთგვარად არიან წარმოდგენილი ორივე დიალექტში და მათი შემოსვლის გზის დადგენა თითქმის შეუძლებელია.

დიდი დახმარების გაწევა შეუძლია ამ მხრივ სომხურში დაცულ საშუალო ირანულ სიტყვებთან შეპირისპირებას, რომელშიც, როგორც ცნობილია, დიდი რაოდენობით და კარგად შემონახული ფორმით, შემორჩენილია პართული ლექსიკა და ქართულშიც მეტწილად პართული სიტყვები სომხური გზით შემოდის.

მაგრამ არ შეიძლება არ აღინიშნოს ის გარემოება, რომ ქართულში დადასტურებულია პართული წარმოშობის ისეთი სიტყვებიც, რომლებიც სომხურში შემონახული არ გვაქვს. მაგალითად, ისეთი სიტყვები, როგორიც არის ქართული შარავანდი, ეშმაკი და ზოგი სხვა, რაც პართელთა საქართველოსთან უშუალო ენობრივ კონტაქტებზე მიუთითებს. ამას ამტკიცებს აგრეთვე ზოგიერთი ისტორიული ცნობა და არქეოლოგიური მონაცემები.

# ირანსა და საქართველოს შორის ისტორიულ-პოლიტიკური ურთიერთობის შესახებ არშაკიდებისა და სასანიდების ეპოქაში

## ზოგიერთი ცნობა პართელებთან დამოკიდებულების შესახებ

რაიმე ხელშესახები პირდაპირი მითითება ან ისტორიული ცნობა ქართლის დამოკიდებულების შესახებ პართელთა სახელმწიფოსთან შემონახული არ არის. ქართული ისტორიული ტრადიცია არ იცნობს სახელწოდებას პ ა რ თ ი, ან მის საშ. სპარსულ ექვივალენტებს ფ ა ჰ ლ ა ვ, ფ ა ჰ ლ ა ვ ა ნ-ი კ, სატომო და გეოგრაფიულ სახელად, რომელიც უშუალოდ ირანულიდან მოდიოდეს, იგი ქართულ საისტორიო წყაროებში შემონახული არ გვაქვს[1]. პართელები, ისე როგორც სხვა ირანული ტომები, სპარსელებად იწოდებიან. რაც შეეხება დინასტიურ სახელს ა რ შ ა კ უ ნ ი ა ნ ი, რომელიც ლეონტი მროველთან გვხვდება, იგი გამოყენებულია მხოლოდ სომეხი არშაკიდებისა და სომხეთის ამ დინასტიის ქართველ ნათესავთა აღსანიშნავად. მიუხედავად ამისა, სავსებით მართებულია გ. მელიქიშვილის მოსაზრება, რომელიც თავის შრომაში „საქართველოს ძველი ისტორიის საკითხები“ 313-ე გვერდზე აღნიშნავს: „...დაწყებული, ყოველ შემთხვევაში II საუკუნის მეორე ნახევრიდან ჩვენს ერამდე, როდესაც პართელთა ძლიერება ძალიან გაიზარდა და პართელებმა სელევკიდებს მთელი რიგი გამანადგურებელი დამარცხებანი აგემეს და თავისი პოლიტიკური გავლენა სომხეთზე გაავრცელეს, უნდა ვიფიქროთ, რომ ქართლისა და პართიის ურთიერთდამოკიდებულება საკმაოდ ინტენსიური გახდა. იმ დროს, პოლიტიკური პირობებიდან გამოსვლით, როგორც ჩანს, ქართლის მფლობელები პართიაში ეძებდნენ მოკავშირეს თავისი მეტოქის, არმენიის წინააღმდეგ.

ამიტომ შესაძლებელია შემთხვევითი არ არის, რომ II ს. ძვ. წ. ა. ამბების გადმოცემისას, ქართული ისტორიული ტრადიცია

---

[1] ფორმა პ ა რ თ ი (ბიბლიურ ტექსტებში და სხვაგანაც) ბერძნულიდან არის შეთვისებული, ხოლო პ ა რ თ ე ვ - ე ლ - ი კი — სომხურიდან; რაც შეეხება სიტყვებს ფ ა ლ ა უ რ ი ე ნ ა და ფ ა ლ ა ვ ა ნ ი ისინი მოგვიანო ტექსტების კუთვნილებას წარმოადგენენ და ახალი სპარსულიდან არიან შემოსული ქართულში. იხ. მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, ირანული სატომო და გეოგრაფიული სახელები ძველ ქართულ საისტორიო მწერლობაში, ენათმეცნიერების ინსტიტუტის შრომები, აღმოსავლურ ენათა სერია, თბილისი, 1954, გვ. 28.

ქართლის მეფეს მიაწერს პრო-ირანულ ორიენტაციას და გვიხატავს მას სპარსელებთან ერთად სომხეთის მეფის წინააღმდეგ“. ავტორს მხედველობაში აქვს ქართლის ცხოვრების შემდეგი ადგილები: მეფობა ფარნაჯომისი (IV მეფე, ლ. მრ.), რომლის შესახებ ნათქვამია, რომ მან ააშენა ციხე ზადენი და შექმნა კერპი სახელითა ზ ა დ ე ნ, „ხოლო ამისა შემდგომად შეიყვარა სჯული სპარსთა ცეცხლის მსახურება, მოიყვანნა სპარსეთით ცეცხლის მსახურნი და მოგუნი და დასხნა იგინი მცხეთას, ადგილსა მას, რომელსა აწ ჰქვიან მოგუთა და იწყო ცხადად გმობად კერპთა“, ამისთვის ფარნაჯომს განუდგნენ ერისთავნი და სომეხთა მეფეს სთხოვეს მისი შვილი არშაკი (რომლის ცოლი ფარნავაზიანი იყო) მეფედ. ფარნაჯომმა მიმართა დახმარებისათვის სპარსელებს (ალბათ პართელებს). სომხებმა და ქართველებმა აჯობეს და მოკვდა ფარნაჯომი ამ ბრძოლაში. ფარნაჯომის მომდევნო V მეფეა არშაკი (რომელსაც მელიქიშვილი თვლის სომეხ მეფეთა დინასტიურ სახელად), VI მეფე არტაგ ძე არშაკისა (არშაკუნიანი) და მისი მეფობის დროს, ლეონტი მროველის თქმით: „მოვიდეს ერისთავნი სპარსთანი, სპითა დიდითა, ძიებად სისხლისა ფარნაჯომისა და სპათა მათ სპარსთა, რომელ აწყუედილ იყვნეს ფარნაჯომისა თანა“. სპარსელებმა მოაოხრეს ქართლი, მაგრამ ვერც ერთი ციხე-ქალაქი ვერ წაიღეს, ხოლო არტაგის შემდგომ გამეფდა მისი შვილი ბარტომი (VII მეფე). შემდეგ ლეონტი მროველი მოგვითხრობს: „ხოლო აღზარდეს სპარსთა ძე ფარნაჯომისი მირვან“. ამ მირვანმა „შეკრიბნა სპანი ძლიერნი სპარსეთს“. მან დაამარცხა ქართველთა მეფე ბარტომი და მოკლა აგრეთვე მისი შვილობილი ქართამიც. VIII მეფეა მირვან, შემდეგ მისი შვილი არშაკი. როგორც დავინახეთ, პართელების ნაცვლად ყველა ზემოთ მოყვანილ ადგილას ლეონტი მროველს დასახელებული ჰყავს სპარსელები და სპარსეთი. ძალიან საინტერესო ცნობას გვაწვდის ლეონტი მროველი სპარსელთა სამეფო დინასტიის არშაკიდების შესახებ, რომელიც ეხმაურება სპარსულ ისტორიულ ტრადიციას არშაკიდთა დინასტიის დაარსების შესახებ. ლეონტი მროველის ტექსტში ვკითხულობთ: „ხოლო ამისვე ადერკის მეფობასა გამოჩნდა კუალად მეფობა სპარსეთისა. რამეთუ რათგან შესრულ იყო ალექსანდრე და განეყუნა სპარსეთი, აქა ჟამადმდე არღარა დაჯდომილ იყო მეფე სპარსეთს, რამეთუ ადგილთა და ადგილთა იყვნეს ერისთავნი სპარსეთისა. მაშინ შეკრბეს ერისთავნი სპარსეთისანი და დასუეს მეფედ ა ჟ ღ ა-ს ა ნ ბრძენი. მაშინ სომეხნი და ქართველნი იყვნეს მორჩილ ა ჟ ღ ა-

ლ ა ნ ი ს ი  სპარსთა მეფისა, და ვიდრე ადერკის მეფობამდე ერთი დაჯდის ქართველთა მეფედ, რაზომცა მრავალნი იყვნენ შვილნი მეფეთანი“ (ლ. მრ. $43_{10}$).

სახელი ა ჟ ღ ა ლ ა ნ, რომელსაც ზემოთ მოყვანილ კონტექსტში მოიხსენიებს ლეონტი მროველი, ჩვენი ფიქრით, წარმოადგენს საშუალო სპარსულ ფორმას პართელ მეფეთა დინასტიური სახელისა პატრონიმიკული ფორმით Aršak-ān, რომელიც საკუთრივ პართულ და უძველეს ფორმას წარმოადგენს და რომელიც ბერძნულში Ἀρσάκης (Ἀρςάκου) ფორმით არის გადმოცემული. საშ. ირანული ფორმა ამ სახელისა, რომელიც, როგორც ჩანს, მოხსენიებული იყო სასანური ხანის ისტორიულ ქრონიკაში Xᵛatāy-nāmak, სამწუხაროდ, ჩვენამდის მოღწეული არ არის, რადგან თვით ეს ძეგლი ცნობილია მხოლოდ არაბული თარგმანებითა და ახალი საარსული ვერსიით, რომელიც ფირდოუსის „შაჰნამე“-ში გვაქვს შემონახული. არაბული და მისგან მომდინარე არაბიზებული ფორმა ამ სახელისა არის Ašak, ხოლო მისგან პატრონიმიკული სახელი არის Aškān. ცნობილია, რომ პართელი მეფეები საკუთარი სახელის წინ ატარებდნენ დინასტიურ სახელს არშაკს (Arsakes). პართულად ეს დინასტიური ან პატრონიმიკული სახელი ჟღერდა, როგორც Aršak-ān, უფრო გვიან, სასანურ ეპოქაში კი, Aršaγān || Ašaγān.

ირანული ენების ისტორიული ფონეტიკიდან ცნობილია, რომ ყრუ ხშულები p, t, k ხმოვანთა შორის გამჟღერდნენ და შემდგომში სპირანტიზაცია განიცადეს. ამ კანონის ძალით საშ. სპარსული k ფორმაში Aršakān უეჭველია გამოითქმოდა Ašaγān || Ašγān. არაბებმა, რომელთაც არ გააჩნიათ ბგერა ღ, გადმოსცეს იგი k (ک)-თი და მივიღეთ ფორმები اشك და اشكان; ამასთან, დინასტიური (პატრონიმიკული) სახელი გაგებულ იქნა, როგორც საკუთარი სახელი Ašak-ის მამისა Aškān. არაბი მწერლების ტაბარისა და ბირუნის მიხედვით, Aškān-ი იყო მამა Ašak-ისა, რომელსაც Afgūršāh-საც უწოდებდნენ. თვით Aškān-ი კი იყო ძე Aš-ისა—გმირისა, ლეგენდარული Siyāvaxš-ის (სიაუშ) ერთ-ერთი შთამომავლისა[1]. სხვა ავტორების მიხედვით Aškān-ის წინაპარი ისფანდიარი იყო, რომ-

---

[1] ეს სახელი Aš, როგორც ჩანს, საფუძვლად უდევს სომხურ ფორმას *Աժխան*, რომლითაც გადმოცემულია ლეონტი მროველის ა ჟ ღ ა ლ ა ნ ი ქართლის ცხოვრების სომხურ თარგმანში. იხ. ქართლის ცხოვრების ძველი სომხური თარგმანი, გამოსცა ილია აბულაძემ, თბილისი, 1953, გვ. $47_{20}$. $48_{2}$.

ლის მამა Ašak-ი Dārās II (კოდომანის) შვილად გვევლინება, ზოგჯერ კი ისფანდიარის შვილიშვილის დარიოს I შვილადაც (ტაბარი, 704)[1]. აქ, როგორც ვხედავთ, თავს იჩენს ტენდენცია ირანული ისტორიული ტრადიციისა — დაუკავშიროს ისტორიული ხანის მეფეთა (ამ შემთხვევაში არშაკიდების) წარმომავლობა ეპიკური თქმულებების ლეგენდარულ მეფეებსა და გმირებს.

ქართული ფორმა *აჟღალანი* და მეფენი *აჟღალანიანნი*, ჩვენი ფიქრით, მიღებულია საშუალო სპარსული ფორმიდან Ašaγān || Ašγān 'არშაკის შთამომავალი, არშაკიანი' მრავლობითის ფორმით Ašγānān 'არშაკიანნი, აშქანიდები' (შეადარეთ Dārāβ i dārāβān ku, $I_7$). მართლაც, ქართლის ცხოვრების სომხურ თარგმანში ქართულ *აჟღალანიანს* შეესაბამება ფორმა *Արշակունիք* (იხ. ქ. ცხ. სომხ. თარგმ., გვ. 63 $_{3-9}$) 'არშაკიდები'.

საშუალო სპარსული ფორმიდან Ašγānān სრულიად ადვილად მივიღებდით ქართულ *აჟღალან* ფორმას, რამდენადაც შ ღ-ს წინ, უეჭველია, უნდა გამჟღერებულიყო ქართულში, ხოლო ერთ სიტყვაში ორი ნ, სონორთა დისიმილაციის ძალით, ადვილად გადავიდოდა ლ-დ, რასაც სისტემატურად ვხვდებით ქართულში[2].

ის ფაქტი, რომ ლეონტი მროველის წყარო, რომელსაც თვით „სპარსთა ცხოვრებას“ უწოდებს, დაკავშირებულია „შაჰნამესთან“ დიდი ხანია ცნობილია და აღნიშნული სპეციალურ ლიტერატურაში (კ. პატკანოვი, კ. კეკელიძე, იუსტ. აბულაძე, მ. ჯანაშვილი, პ. ინგოროყვა, გ. მელიქიშვილი). მაგრამ საკითხის სირთულე იმაში მდგომარეობს, რომ გაირკვეს, რომელია უშუალო წყარო ლეონტისა: ფირდოუსის „შაჰნამე“, ახალი სპარსული ვერსია Xʷatāy nāmak-ისა, არაბული თარგმანი საშუალო სპარსული ტექსტისა თუ ირანული ეპიკური თქმულებების ზეპირგადმოცემები, ძველთაგანვე შემონახული ქართულში? ამ საკითხის შესახებ სხვადასხვა ავტორი სხვადასხვა მოსაზრებასა და ჰიპოთეზას აყენებდა. მაგალითად, კ. პატკანოვის[3] აზრით, მემატიანემ გამოიყენა რაღაც ისტორიული კომპენდიუმი, რომელიც შაჰნამეს შემოკლებულ ვა-

---

[1] იხ. F. Justi, IN, გვ. 27.

[2] დასაშვებია აგრეთვე ამოსავლად მივიჩნიოთ საშ. სპარსული ფორმა Ašγānīkān > Ašγānīγān > Ašγānīyān. შდრ. ახ. სპ. Aškānīyān اشكانيان და Sāsanīyān მიღებული Sāsānīkān > Sāsānīγān ფორმიდან.

[3] К. Патканов, Ванские надписи и значение их для истории Передней Азии, ЖМНП, часть CCXXX, декабрь, 1863.

რიანტს შეიცავდა. კორნელი კეკელიძე[1] ფიქრობდა, რომ უკვე XI საუკუნეში უნდა არსებულიყო ქართული პროზაული თარგმანი „შაჰნამე"-სი, რომლითაც ავტორი სარგებლობდა. მ. ჯანაშვილი თვლიდა, რომ მემატიანე იყენებს ამ სპარსულ თქმულებებს, რომლებიც საფუძვლად დაედო შაჰნამეს. მსგავს ჰიპოთეზას აყენებს პავლე ინგოროყვაც[2]. მისი აზრით, ავტორმა გამოიყენა ძველი ქართული ვერსია ირანული ეპიკური თქმულებებისა Xᵛatāy nāmak.

აკად. აკაკი შანიძემ თავის მოხსენებაში „ლეონტი მროველის აჟდალან ბრძენი" სახელი აჟდალან მიიჩნია პალეოგრაფიულ ნიადაგზე დამახინჯებულ ფორმად საშ. სპ. სიტყვისა Aždahāk, ავ. Aždahāka, ახ. სპ. اژدها (იგივე ბევრასფი ლეონტი მროველთან, „შაჰნამეს" ზოჰაქი, ზააქი)[3]. ჩვენი ფიქრით, ასეთი მოსაზრება არ არის გამართლებული. თავი რომ დავანებოთ პალეოგრაფიული ხასიათის სიძნელეებს, კონტექსტითაც ბევრასფი, იგივე აჟდაჰაკი, ლეგენდარული (მითიური) პერსონაჟია სპარსული ეპოსისა და ლეონტი მროველსაც იგი თავის ადგილას ჰყავს მოხსენიებული სპარსული ისტორიული ტრადიციის მიხედვით, აჟდალანი კი, როგორც ზემოთ იყო აღნიშნული, არშაკიდთა დინასტიის დამაარსებლის სახელია, რომელიც ისტორიული პიროვნება იყო. ლეონტი მროველი, როგორც ცნობილია, არ არღვევს თანამიმდევრობას, რომელსაც ადგილი აქვს სპარსულ ისტორიულ ტრადიციაში, და ცდილობს დაუკავშიროს საქართველოში მომხდარი ამბები გარკვეულ მოვლენებს, გადმოცემულს ე. წ. „სპარსთა ცხოვრებაში".

ჩვენი ფიქრით, ლეონტი მროველი რამდენიმე წყაროთი სარგებლობდა. მას გამოყენებული აქვს როგორც საშ. სპ. Xᵛatāy nāmak-ის არაბული ან ახალი სპარსული თარგმანი, ისე ირანული

---

[1] კ. კეკელიძე, ლეონტი მროველის ლიტერატურული წყაროები, თბილისის უნივერსიტეტის მოამბე, 1923, III; ვახტანგ გორგასალის ისტორიკოსი და მისი ისტორია, ეტიუდები, IV, 1957, გვ. 187—201; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. II, 1958, გვ. 252—262.

[2] პ. ინგოროყვა, ლეონტი მროველი, „ენიმკის" მოამბე, X, 1941; ქართული ლიტერატურის ისტორიის მოკლე მიმოხილვა. მნათობი, 1939 №№ 4, 10—11. იხ. agრეთვე, Г. Меликишвили, К истории древней Грузии, სადაც დაწვრილებით არის განხილული ზემოაღნიშნულ ავტორთა და სხვათა შეხედულებანი ამ საკითხზე და გამოთქმულია გარკვეული, ჩვენი ფიქრით, სრულიად მართებული, მოსაზრებანი ლეონტი მროველის ძეგლის ისტორიული ღირებულების შესახებ. იხ. გვ 28—41 და სხვ.

[3] აკად. ა. შანიძის აღნიშნული მოხსენება წაკითხული იყო 1964 წ. 4 აპრილს ძველი ქართული ენის კათედრის საჯარო სხდომაზე.

ნაციონალური ეპოსის საქართველოში გავრცელებული თქმულებანი ზეპირგადმოცემების სახით. ასეთი მოსაზრებისათვის საფუძველს იძლევა ლეონტი მროველის ძეგლში დადასტურებული ირანული პირის სახელები, განსაკუთრებით ირანული ეპოსის ძირითადი პერსონაჟების სახელები, რომლებიც სხვადასხვა ფორმით არიან წარმოდგენილი. ერთ შემთხვევაში ეს სახელები თავისი ფონეტიკური ფორმით უახლოვდებიან საშუალო სპარსულსა და უძველეს პართულ ფორმებს, ხოლო მეტწილ შემთხვევაში არაბული და ახალი სპარსული ფორმით არიან წარმოდგენილი, თუმცა ამ შემთხვევაშიაც ისინი მთელ რიგ თავისებურებებს ამჟღავნებენ „შაჰნამესა“ და მის ქართულ ვერსიებში დადასტურებულ საკუთარ სახელებთან შედარებით. ამ სახელთა დაწვრილებითი ანალიზი მოცემულია პირის საკუთარ სახელებთან (თავი III). აქ ჩვენ მხოლოდ ის გვინდა აღვნიშნოთ, რომ ზოგიერთი სახელი, დამოწმებული ლეონტი მროველთან, წარმოდგენილია პართული ფორმით (ვ ა შ ტ ა შ ა ბ, ს პ ა ნ დ ი ა ტ) და შესაძლებელია გამოდგეს, სხვა პართული წარმოშობის სიტყვებთან ერთად, ქართულ-პართული ისტორიული ურთიერთობის დამამტკიცებელ ერთ-ერთ საბუთად. უნდა ვიფიქროთ, რომ ირანულ ეპიკურ თქმულებათა ზეპირგადმოცემები ქართულში უძველესი დროიდან არსებობდნენ, შესაძლებელია ისინი არშაკიდთა ერის წინადროინდელნიც იყვნენ, ყოველ შემთხვევაში პართელთა ირანში ბატონობის ხანიდან (შეადარეთ ქართული ზღაპარი თრითინო=ავ. Θraētaona). პართია-საქართველოს ისტორიული ურთიერთობის საბუთია, ქართულ ისტორიულ ტრადიციაში შემონახული ცნობების გარდა, არქეოლოგიური მონაპოვრები მცხეთა-არმაზის ტერიტორიაზე (მონეტები, წარწერები და სხვა)[1]. მართალია, ქართლისა და პართიის პოლიტიკურ-ისტორიული ურთიერთობის ამსახველი ხელშესახები საბუთები ჯერჯერობით ნაკლებად არის აღმოჩენილი, მაგრამ, სხვაც რომ არაფერი გვქონდეს, მარტოოდენ ენობრივი მონაცემებიც იკმარებდა ამ ურთიერთობის ნათელსაყოფად.

## საქართველოს დამოკიდებულების შესახებ სასანიანთა სპარსეთთან

სასანური ხანის ირანთან საქართველოს დამოკიდებულების შესახებ ცნობები უფრო მეტია და მნიშვნელოვანი. ცნობილია,

[1] ა. აფაქიძე, გ. გობეჯიშვილი, მ. კალანდაძე, გ. ლომთათიძე, მცხეთა. არქეოლოგიური კვლევა-ძიების შედეგები, I, თბილისი, 1955.

რომ უკვე არდაშირ I შეძლო დაეპყრო პართელთა სამეფოში შემავალი ყველა ოლქი, გარდა მიდიისა (ატროპატენა) და არმენიისა, ხოლო მისმა მემკვიდრემ შაბურ I (242—272), რომელიც წარმატებით იბრძოდა რომის წინააღმდეგ, კვლავ შემოუერთა არმენია ირანის სახელმწიფოს. სასანიდებს ემორჩილებოდა აგრეთვე მნიშვნელოვანი ნაწილი შავი ზღვის სამხრეთ-აღმოსავლეთი რაიონებისა (სამეფო მახელონებისა და ჭენიოხებისა). შაბურ პირველი ირანის მოხარკე ქვეყნებსა და ხალხებს შორის ასახელებს კავკასიის ქვეყნებსაც: იბერიას (ფალ. Vyryšn და ბერძნ. Ἰβερια), მახელონიას (Sigan) და ალბანეთს (პართ. Ardān, სასან. Arrān). ამ ცნობის მიხედვით, იბერია შაბურ I დროს განიხილებოდა, როგორც სასანიდების იმპერიაში შემავალი ქვეყანა [1].

Ka'ba-i Zardušt-ის წარწერაში შაბურ პირველი თავისი იმპერიის დიდებულთა ჩამოთვლის დროს ასახელებს იბერიის მეფეს ამაზასპს (პართ. xmzsp Vyršn MLK, სტრ. 28, სასან. amčsp vlvčan, MLK, სტრ. 30, 31, ბერძნ. Ἀμαζασπου του βασιλεος της 'Ιβεριας). ამაზასპი დასახელებულია იმ პირთა შორის, რომლებმაც ხელისუფლება შაბურ პირველის დროს მიიღეს.

თუმცა არდაშირ პირველის დროს სასანიდებს ჯერ არ ჰქონდათ დაპყრობილი არმენია და ატროპატენა და მითუმეტეს იბერია, მეგობრული კონტაქტები სასანიდებსა და იბერიას შორის ივარაუდება უკვე არდაშირ I დროიდან, როგორც ამას მოწმობს არმაზის ხევის პიტიახშთა ნეკროპოლის გათხრების დროს აღმოჩენილი ვერცხლის თასი მამაკაცის პროფილით და სასანური პუნქციური წარწერით, რომელშიაც მოხსენიებული არიან პირველი სასანიდები პაპაკი და არდაშირი და მათი პიტიახში; აქვე მოიხსენიება რომელიღაც ქვეყნის სახელი (შესაძლოა იბერიისა) [2]. გ. მელიქიშვილი თავის შრომაში „К истории древней Грузии" ხაზს უსვამს იმ გარემოებას, რომ პირველი სასანიდების დროს შესაძლებელია ირანსა და იბერიას შორის დამყარდა მეგობრული ურთიერთობა და პირდაპირი საფრთხე ირანის იბერიაზე ბატონობისა ჯერ კიდევ არ არსებობდა. შექმნილი პირობების გამო

---

[1] André Maricq, Recherches sur les Res Gestae Divi Saporis, Bruxelles, 1953, გვ. 3, 4; Martin Sprengling, Third century Iran, Šapor and Kartīr, Chicago, 1953. ამ შრომებში არის მითითებანი ლიტერატურაზე ამ საკითხის გარშემო, მოგვყავს მელიქიშვილით, გვ. 383.

[2] Г. В. Церетели, Эпиграфические находки в Мцхета — древней столице Грузии, ВДИ, 1948, № 2, გვ. 55—56.

ქართლის მმართველები თავისთვის სასარგებლოდ თვლიდნენ დაკავშირებოდნენ სასანიდურ ირანს რომის წინააღმდეგ. ქა'აბა ზარდუშტის წარწერის მიხედვით ამაზასპი გვევლინება არა როგორც ირანის ძალით დაპყრობილი დამარცხებული ქვეყნის მეფე, არამედ როგორც იმპერიის ერთ-ერთი უმაღლესი დიდებულთაგანი, რომელსაც მაღალი ადგილი უჭირავს კარის იერარქიაში [1]. ქართული ისტორიული ტრადიციითაც ამაზასპი გვევლინება ირანული ორიენტაციის მეფედ, ლეონტი მროველის მიხედვით „მტერ ექმნა იგი სომეხთა, და შეიყვარა სპარსნი". იგი ებრძვის სპარსელებთან ერთად ბერძნებს, სომხებს, ოვსებსა და ეგრისის ერისთავებს. „მაშინ ამაზასპ მოუწოდა სპარსთა, და მოვიდეს სპარსნი ძლიერნი. და შეკრიბნა ქართველნიცა, რომელნი დარჩომოდეს. მაშინ ოვსთა და მეგრთა გარდამოვლეს მთა მცირე, და შეკრბეს იგინი და ერისთავნი ქართლისანი განდგომილნი, და მოვიდეს ესე ყოველნი წინაშე სომეხთა მეფისა" (ქ. ცხ. 57).

ერნსტ ჰერცფელდი ფიქრობდა, რომ პაიკულის წარწერაში მოხსენიებული პიტიახში პაპაკი (bit(a)xš) სასანიანთა გვარის პრინცია, რომლის იდენტიფიკაცია შესაძლებელია შაბურ პირველის უმცროს შვილთან, რომელიც ბავშვობისას დაქორწინდა აბეშურაზე, ასპარუკის ასულზე და მემკვიდრეზე, რომელიც არშაკიდების დინასტიის უკანასკნელი წარმომადგენელი იყო საქართველოში. სომხური წყაროები (მოსე ხორენელი) მას ეძახის მიჰრანს [2]. ლეონტი მროველთან ჰერცფელდის მიერ მოთხრობილი ამბავი შემდეგნაირად არის გადმოცემული: „ამას ასფაგურს არა ესუა ძე, არამედ ასული ერთი", რომლესაც ქართლის ერისთავნი შეიკრიბნენ სათათბიროდ მცხეთას მაეჟან სპასპეტთან, მან ასეთი წინადადება წამოაყენა: „აწ ესე არს განზრახვა ჩემი, რათა მივაგოთ წინა მეფესა სპარსთასა მორჩილება და ვითხოვოთ მისგან წყალობა და ვითხოვოთ მისგან ძე მისი მეფედ ჩუენდა, და ვევედრნეთ რათა შერთოს ცოლად ძესა მისსა ასული მეფისა ჩუენისა ასფაგურისი...", „მაშინ დაემოწმნეს ყოველნი ერისთავნი ზრახვასა მაეჟან სპასპეტისასა და წარგზავნეს მოციქულნი წინაშე სპარსთა მეფისა, და მოაჴსენეს ესე ყოველი, რომელი განეზრახა. ხოლო გამოიკითხა სპარსთა მეფემან პირველად

---

[1] Г. Меликишвили, К истории древней Грузии, გვ. 394.

[2] E. Herzfeld, Paiculi, Monument and Inscription of the Early History of the Sasanian Empire, Berlin, 1924, ლექსიკონი, გვ. 229—230.

ქალაქისა მცხეთისა, და უთხრეს სივრცე და სიმაგრე მისი და მახლობლობა ხაზართა და ოვსთა და კუალად გამოიკითხა გუარ ნათესაობა ასფაგურის ასულისა, და უთხრეს ნათესაობა ნებროთიანთა და არშაკუნიანთა და ფარნავაზიანთა. კეთილად სთნდა სპარსთა მეფესა, და შეიწყნარა ვედრება ქართველთა: რამეთუ თჳთცა უკეთესად გამოარჩია მცხეთას დასუმა ძისა მისისა მეფედ, რამეთუ ყოველთა ქალაქთა სომხეთისა და ქართლისათა, რანისა და მის კერძოთა, ყოვლისა უფროსად და უმაგრესად გამოარჩია და მახლობელად ჩრდილოთა მტერთა, რათა ებრძოდის მათ მუნით და იპყრობდეს ყოველთა კავკასიანთა. აღუსრულა ყოველი იგი სათხოველი ქართველთა და მისცა ყოველსა ზედა ფიცი და აღთქმა. და მოვიდა მცხეთას და მიეგება მაეჟან სპასპეტი და ყოველნი ერისთავნი ქართლისანი. მაშინ მოიყვანეს ასული ასფაგურ მეფისა სამშჳლდით, რომელსა ერქუა აბეშურა, და შერთო იგი სპარსთა მეფემან ძესა თჳსსა, რომელი მუნ თანა ჰყვა შჳდისა წლისა, ნაშობი მჴევლისა, რომელსა ერქუა სპარსულად მიჰრან, ხოლო ქართულად მირიან. ესე მირიან იგი არს, რომელმან ჟამსა სიბერისა მისისასა იცნა ღმერთი დამბადებელი, და შეიწყნარა სახარება მოციქულთა წმიდისა ნინოს მიერ, და იქმნა აღმსარებელ წმიდისა სამებისა და თაყუანისმცემელ ჯუარისა პატიოსნისა" (ქ. ცხ. 63—64). ეს მირიანია მეოცდაოთხე მეფე მირიან, ძე სპარსთა მეფისა, ხოსროიანი, რომელსაც ლეონტი მროველი უწოდებს აგრეთვე მირიანს, ქასრე არდაშირ სასანიანის ძეს (იხ. ქ. ცხ. გვ. 64).

საქართველოსა და სასანიანთა სპარსეთს შორის III საუკუნის დამლევისათვის ქ. შ. უკვე მჭიდრო პოლიტიკური კავშირი ივარაუდება. აქედან მოყოლებული სპარსელები თანდათან ფეხს იკიდებენ საქართველოში; 368 წელს, შაბურის შემოსევის შემდეგ, ქართლის მეფე სპარსეთის მეფის ვასალია და მისი პიტიასშების მეთვალყურეობის ქვეშ განაგებს სახელმწიფოს. მე-5 საუკუნისათვის სპარსელები კიდევ უფრო ძლიერდებიან მთელს ამიერკავკასიაში, ხოლო მე-6 ს-ში (532 წ.) საქართველოში მეფობას აუქმებენ და თავიანთ მმართველობას ამყარებენ. ევსტათი მცხეთელის მარტვილობაში ქართველი მეფე მოხსენიებული არ არის და ქვეყნის უზენაესი გამგეობა სპარსელი მოხელეების (მარზპანების) ხელშია [1].

---

[1] „საქართველოს ისტორია", გვ. 70; ი. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, I. გვ. 227.

ზოგადი ცნობები პართელებისა და პართული ენის შესახებ

დასავლეთ-ირანული ენები ძველთაგანვე ორ მთავარ ჯგუფად იყოფა: 1. ე. წ. სამხრეთ-დასავლური (ფარსის პროვინცია); 2. ჩრდილო-დასავლური (ერთმანეთის მონათესავე, სამხრეთ-დასავლურისაგან განსხვავებული, სხვა პროვინციათა ენები). ძველ ირანულ ეპოქაში ჩრდილო-დასავლური ჯგუფის ძირითადი წარმომადგენელი მიდიური ენა არ არის საკმაო სისრულით ცნობილი და წერილობითი ძეგლებით დადასტურებული. საშუალო ირანული ეპოქისათვის წერილობითი ფიქსაცია გააჩნია მხოლოდ მიდიურთან ახლოს მდგომ პართულ ენას, რომელიც აქამენიდების პროვინციის Parϑava-ს ენას წარმოადგენს[1].

ცნობილია, რომ 250 წლის მახლობლად ძველი წელთაღრიცხვით სელევკიდების იმპერიას გამოეყო ორი დიდი პროვინცია — ბაქტრია და პართია. პართელთა სახელმწიფომ, რომელიც აღმოცენდა შუააზიელი ტომების Dah-ების აჯანყების საფუძველზე, დიდი როლი შეასრულა ისტორიაში. ამ აჯანყების ერთ-ერთმა ბელადმა არშაკმა დააარსა პართიაში არშაკიდების დინასტია, რომელიც სათავეში ედგა პართელთა სამეფოს ხუთი საუკუნის განმავლობაში. პართიის მეფეები წარმატებით ებრძოდნენ სელევკიდებს და ბერძნულ-ბაქტრიულ სახელმწიფოს, ხოლო I საუკუნისათვის ძვ. წ. ა. თავისი მმართველობა მათ მთელს ირანზე და მესოპოტამიის დიდ ნაწილზე გაავრცელეს. იმ დროს, როდესაც პართელები ასპარეზზე გამოჩნდნენ, ისინი მოსახლეობდნენ კასპიის ზღვის სამხრეთ-აღმოსავლეთ ნაწილში, თანამედროვე მაზენდარანსა და ხორასანის პროვინციებში[2].

ლინგვისტური თვალსაზრისით, პართული წარმოადგენს ჩრდილო-დასავლური ჯგუფის დიალექტს და არსებული დოკუმენტების მიხედვით იგი გვევლინება ისეთ ენად, რომელმაც განვითარების მნიშვნელოვანი გზა გაიარა და საშუალ ირანულ სტადიაზე იმყო-

[1] W. Henning, Mitteliranisch, გვ. 92:

[2] ამ დროისათვის პართია გადაიქცა მძლავრ სახელმწიფოდ, რომელიც წარმატებით უწევდა კონკურენციას აზიაში რომს, როგორც ეკონომიური, ისე პოლიტიკური თვალსაზრისით. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა იმ გარემოებას, რომ პართია ბატონობდა მსოფლიო ვაჭრობის უმნიშვნელოვანეს გზებზე, რომელიც ხმელთაშუა ზღვის ნაპირებს ინდოეთთან და ჩინეთთან აკავშირებდა.

ფება. ძველ ირანულ საფეხურზე პართული წერილობითი ძეგლებით დადასტურებული არ არის. იგი არც თანამედროვე ირანულ დიალექტთა შორის ჩანს. პართულ ენაზე შემონახული ძეგლები მოიცავს პერიოდს I საუკუნიდან III საუკუნემდე ახ. წ. ა. პართული ენის ცნობილი სპეციალისტი ა. გილენი მათ, სამ ჯგუფად ჰყოფს. პირველ ჯგუფში შედიან ე. წ. ოფიციალური დოკუმენტები, რომლებიც განეკუთვნება ჩვენი წელთაღრიცხვის პირველ სამ საუკუნეს (უმთავრესად მას მხედველობაში აქვს სასანიდ მეფეთა წარწერების პართული ვერსიები, მაგრამ დღეს ამას დაემატება აგრეთვე ავრომანის პერგამენტი, დურა-ევროპოსა და ნისას ოსტრაკონები და ზოგი სხვა ადრინდელი ძეგლი პართულისა). მეორე სერიის ტექსტები განეკუთვნება III საუკუნის ბოლოს და მოიცავს მთლიანად IV საუკუნეს. ისინი წარმოადგენენ მანიქეველურ ტექსტებს, შექმნილს თანამედროვე ხორასანისა და მაზენდარანის პროვინციებში, სადაც იმ დროს მანიქეველები მოღვაწეობდნენ. ეს იყო ოფიციალური პართულის ქრობის პერიოდი, როდესაც მანიქეველებმა დაიწყეს წერა მათთვის უფრო თანამედროვე ხალხურ პართულზე (parthe populair). მესამე რიგის ტექსტები განეკუთვნება ე. წ. დენავართა სექტას (Dēnavar), ე. ი. 600 წელს ახ. წ. ა. არ არის გამორიცხული, რომ ლიტერატურული ნაწარმოებები პართულზე VIII საუკუნეშიც იქმნებოდა და მის შემდეგაც, მაგრამ 600 წლის შემდეგ დადასტურებულ ძეგლებში პართული უკვე მკვდარ ენას წარმოადგენს[1]. დათარიღებული მანიქეველურ-პართული ძეგლები არ მოიპოვება; არსებული მასალა გამოავლენს განვითარების ორ განსხვავებულ ფაზას. მანი დაიბადა 215—216 წელს ბაბილონის სამხრეთში. მაშინ ეს პროვინცია პართიის მფლობელობაში შედიოდა, რომელიც ათი წლის შემდეგ სასანიდთა იმპერიით შეიცვალა. აღსანიშნავია, რომ ნაწარმოებები, რომელთაც თვით მანის მიაწერენ, უმთავრესად არამეულად არის დაწერილი (გამონაკლისია ე. წ. Šābuhrayān-ი, რომელიც საშ. სპარსულ ენაზეა დაწერილი). პართულად არ არის დაწერილი არც ერთი ნაწარმოები, რომელიც მანის მიეკუთვნებოდეს. მიუხედავად თავისი პართული წარმოშობისა, მანი პართულად არ წერდა. ზოგიერთი მანიქეველური ძეგლი მოიხსენიებს ენას pahlavānīγ izvān 'ფალაური ენა', მაგრამ გილენი გაურბის ამ ტერმი-

---

[1] A. Ghilain, Essai sur la langue parth, son sistem verbal d'après les textes manichéens du Turkestan oriental, Louvain, 1939, იხ. შესავალი.

...ის სმარებას, რადგან ფალაური მცდარად საშუალ სპარსული-სათვისაც იხმარებოდა. იგი უარყოფს აგრეთვე ტერმინს არშაიდული, რამდენადაც პართული ენა დადასტურებულია არშაიდების შემდეგდროინდელ მანიქეველურ ძეგლებშიც. იგი არჩევს ტერმინს პართული. ვ. ჰენინგის მიერ უარყოფილია აგრეთვე ჰერცფელდის წინადადება, ეწოდოს მანიქეველურ პართულს საშუალო მიდიური ენა, რადგან ეს ენა, ჰენინგის აზრით[1], ნამდვილად პართულია, რომელსაც აღმოსავლურ-ირანული დიალექტების გავლენის საგრძნობი კვალი ამჩნევია, რასაც მოწმობს, გარდა პართულ ლექსიკაში დადასტურებული აღმოსავლურ-ირანული დიალექტური ფონეტიკური ფორმით არსებული სიტყვებისა, ე. წ. ინდურ-ბუდისტური ელემენტები, რომლებიც მხოლოდ აღმოსავლურ-ირანული დიალექტების მეშვეობით შეიძლება შეჭრილიყო პართულში[2]. ვ. ჰენინგის სიტყვით დაჰელმა ფარნებმა, რომლებიც პართიაში შეიჭრნენ და დაიპყრეს იგი, შეითვისეს პართელთა ენა საკუთარი, უეჭველია აღმოსავლურ-ირანული დედა ენის ნაცვლად; მომდევნო საუკუნეებში, როდესაც მათი ჰეგემონია მთელ ირანზე გავრცელდა, მათ იქ გაავრცელეს მათ მიერ ადაპტირებული პართული ენა, როგორც სახელმწიფო და ადმინისტრაციული ენა. თავისთავად ცხადია, პართული ვერ დარჩებოდა ფარნულის გავლენის გარეშე, კანსაკუთრებით კი გაბატონებული კლასის წარმომადგენელთა მეტყველებაში. ამის აშკარა მოწმეა პართულიდან სომხურში შესული ზოგი სიტყვა, რომელიც თავისი ფორმით მხოლოდ აღმოსავლურ-ირანული დიალექტების კუთვნილებას წარმოადგენს[3].

ასეთ სიტყვებად ჰენინგი მიიჩნევს სომხურ სიტყვებს kari 'ძალიან', სოღდ. k'δy და margarē 'ჯადოქარი' = სოღდურ mārkarē-ს საკუთრივ პართ. mārēgar ფორმის საპირისპიროდ. გარდა ამისა, აღმოსავლურ-ირანული ტიპის სიტყვები მოიპოვება მანიქეველურ პართულშიც, მაგალითად, hand 'ბრმა' საპირისპიროდ დასავლური ფორმისა kōr, nixrēs 'გაკიცხვა' — დასავლური დიალექტებისათვის უცნობი სოღდურისათვის დამახასიათებელი ბგერათცვალებით (nixrasnaya-დან), izγōl 'სმენა', საპირისპიროდ niγōš-ისა და fraγōš-ისა (l<š-საგან), širgāmag 'მეგობარი' (ე. ი.

---

[1] W. Henning, Mitteliranisch, გვ. 94.

[2] ქრ. ბართოლომე ხმარობდა ტერმინს საშუალო პართული, მაგრამ რამდენადაც პართული მხოლოდ საშუალო ირანულ სტადიაზეა დამოწმებული, მას აღარ ჭირდება საშუალოს დამატება.

[3] შდრ. R. Gauthiot, MSL, XIX, 1915, გვ. 125, 29.

'კეთილის მსურველი') დასავლურისათვის უცხო šir-ით 'კარგის' მნიშვნელობით და სხვა[1].

მაგრამ, გარდა ამ პირდაპირი წყაროებისა, არის ცნობები, რომლებიც მანიქეველური პართულისა და ე. წ. არშაკიდული ფალაურის იგივეობაზე მეტყველებენ. სახელდობრ, მანიქეველური მისიის ისტორიიდან ცნობილია, რომ მანის მიერ მისი მოწაფე Mār Ammō (რომელიც შემდეგში აღმოსავლური მანიქეიზმის დამაარსებლად გვევლინება) წარგზავნილი იყო Abar-šahr-ში იმის გამო, რომ მან პართული—pahlavānīγ—წერა და ენა იცოდა.

ტურფანში (ჩინეთის თურქესტანი) აღმოჩენილმა საშუალო ირანულის ძეგლებმა საშუალება მისცეს მეცნიერებს დაედგინათ მათში ორი განსხვავებული დასავლური დიალექტი. ზოგიერთი მათგანი დაწერილი იყო იმ ენაზე, რომელიც დადასტურებულია სასანიდ მეფეთა წარწერების ფალაურ (pahlavīk) ვერსიებში. პართული ენის ძეგლებიდან აღნიშნული წარწერების გარდა ცნობილია პართული მონეტები ვალკაშ I დროიდან 5—77 ჩ. წ., ტურფანის მანიქეველური ძეგლები, ავრომანში (ირანის ქურთისტანში) ნაპოვნი დოკუმენტებითა და აგრეთვე მრავალრიცხოვანი სომხური ნასესხობებით პართულიდან. პართულად არის მიჩნეული აგრეთვე ე. წ. ოსტრაკონები (თიხის ჭურჭლის ნამტვრევები, გამოყენებული საწერ მასალად) დურა-ევროპოსიდან და ნისადან (თურქმენისტანი). პართიზმის კვალს ატარებს და სპეციალურ ლიტერატურაში პართულიდან თარგმნილად ითვლება აგრეთვე საშ. სპარსული ლიტერატურის ზოგი ძეგლი. პართული ენის შესასწავლად ძირითად წყაროდ მათ შორის გვევლინება ტურფანში აღმოჩენილი მანიქეველური ტექსტები, რომელთა შესწავლამ გამოავლინა პართული ენის გრამატიკული წყობის ძირითადი თავისებურებანი საშუალო სპარსულთან შედარებით. მაგრამ მანიქეველური პართული ტექსტების ნაწილი წარმოადგენს თარგმანს საშუალო სპარსული ენიდან, რომლებიც შესრულებულია ხორასანისა და ჩინეთის თურქესტანის მანიქეველურ თემებში. ამ ტექსტების თარგმნითმა ხასიათმა, ისე როგორც მანიქეველური საზოგადოების შერეულმა შედგენილობამ ენობრივი თვალსაზრისით, ამ ტექსტების ლექსიკასა და სინტაქსს, ბუნებრივია, თავისი კვალი დააჩნია[2]. ერთ-ერთი

---

[1] W. Henning, Mitteliranisch, გვ. 93—99.

[2] იქვე, გვ. 94, 303. Mār Ammō-ს მიეწერება პოეტური ძეგლები მანიქეველური ჰიმნების სახით.

უძველესი პართული ტექსტია ე. წ. „ავრომანის პერგამენტი“, რომელიც I საუკუნეს განეკუთვნება ჩვენს ერამდე. სამწუხაროდ, იგი არ არის მდიდარი ენობრივი მასალით. 23 ირანული სიტყვიდან, რომელთაც ეს დოკუმენტი შეიცავს, თხუთმეტი საკუთარი სახელია [1]. ავრომანის შრიფტთან ახლოს მდგომი დამწერლობით შესრულებულია აგრეთვე ე. წ. ნისას ოსტრაკონები, რომელთა რიცხვი 3000-მდე აღწევს, ისინი ეკუთვნიან I საუკუნეს ჩვენს წელთაღრიცხვამდე. მსგავსი ოსტრაკონები აღმოჩენილია აგრეთვე დურა ევროპოსში, რომელთაც აკუთვნებენ III საუკუნეს ჩვენი ერით [2].

## ზოგიერთი ცნობა დიალექტური დამოკიდებულების შესახებ დასავლეთ ირანულ ენებს შორის (პართული და საშუალო სპარსული)

ტურფანის მანიქეველურ ძეგლებში ორი დიალექტური სახესხვაობის არსებობა აღნიშნული იყო ჯერ კიდევ კ. ზალემანის მიერ 1908 წელს გამოქვეყნებულ შრომაში Manicheische Studien (ЗВОАН т. VIII, № 10, 1908, გვ. 149). შემდეგ ფ. ანდრეასისა და ო. მანის შრომებში ფორმულირებული იყო ზოგიერთი მნიშვნელოვანი დიფერენცია საშ. სპარსულსა და პართულს შორის. ყველაზე სრული გამოკვლევა სამხრეთ და ჩრდილო-დასავლურ საშუალო ირანულ დიალექტებს შორის ურთიერთდამოკიდებულების შესახებ ეკუთვნის პ. ტედესკოს [3].

აღნიშნულ გამოკვლევაში დადგენილი ფონეტიკური და გრამატიკულ-ლექსიკური დიფერენციებიდან ჩვენთვის განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ფონეტიკური ხასიათის სხვაობებს საშუალო სპარსულსა და პართულს შორის ძველი ირანული ფონემების გადმოცემისას. მათზე გარკვეულ წარმოდგენას მოგვცემს შემდეგი სქემა:

---

[1] ავრომანის სამი პერგამენტიდან, რომელიც ბრიტანეთის მუზეუმმა 1913 წელს შეიძინა, ორი დაწერილია ბერძნულად, ხოლო მესამე—პართულად. ერთ-ერთ ბერძნულ პერგამენტს ახლავს აგრეთვე პართული მინაწერი. ეს დოკუმენტები თავისი შინაარსის მიხედვით წარმოადგენენ ხელშეკრულების ტექსტებს სავენახე მიწის ნაკვეთის ყიდვა-გაყიდვის შესახებ.

[2] იხ. И. Дьяконов и В. Лившиц, Документы из Нисы, 1960, აგრეთვე, Iohanes Harmata, Die parthische Ostraka aus Dura Europos.

[3] P. Tedesko, Dialektologie der westiranischen Turfantexte, MO, XV, 1921.

| ძველი ირანული | საშუალო ირანული | |
|---|---|---|
| ავესტა და ძველი სპარსული | პართული | საშუალო სპარსული |
| ავ. ϑr ‖ ძვ. სპ. ss | hr | s |
| ავ. puϑra 'ვაჟი'. ძვ. სპ. pussa | puhr | pus |
| ავ. z ‖ ძვ. სპ. d | z | d |
| ავ. zāna 'ცოდნა'. ძვ. სპ. ‖ dāna zardaya 'გული', *dṛd | zān, zird | dān, dil |
| ავ. ǰ ‖ ძვ. სპ. ǰ | ž | z |
| ავ. ǰiv 'სიცოცხლე' ძვ. სპ. ǰiv- | živandag | zindāγān |
| ძვ. სპ. č | č, ž | z |
| ძვ. სპ. št | št | st |
| ძვ. სპ. dv | b | du (d) |
| ძვ. სპ. duvar 'კარი' | bar(a)pān 'კარის მცველი' | dar 'კარი' და სხვა |

აღნიშნული ფონეტიკური დიფერენციები, ზოგიერთ სხვა სემანტიკურ და მორფოლოგიურ ხასიათის ნიშნებთან ერთად, როგორც ქვემოთ დავინახავთ, შესაძლებელია გამოგვადგეს პართული სიტყვების გამოსავლენად ქართულში და მათ გასამიჯნავად საშუალო სპარსული სიტყვებისაგან. მორფოლოგიური დიფერენციებიდან აღსანიშნავია განსხვავება ჩვენებითი ნაცვალსახელების სისტემაში, ფუძის საწარმოებელ აფიქსებში, გრამატიკულ მაჩვენებლებსა და ლექსიკაში. მაგალითად: პართ. im = საშ. სპ. ēn 'ეს' (ჩვენებითი ნაცვალსახელი), პართ. hō = საშ. სპ. (h)ān-ს 'ის', აბსტრაქტული სახელების მაწარმოებელი ēft = საშ. სპ. īh-ს (ძვ. ირ. *iya-ϑwa-დან). იზაფეტის ნაწილაკად პართულში გამოყენებულია čē საშ. სპ. i-ს საპირისპიროდ. აწმყოს ფუძე ზმნისა kartan 'კეთება' პართულში წარმოდგენილია kar-ის სახით ნაცვლად საშ. სპ. kun-ისა, ხოლო თქმის, ლაპარაკის აღსანიშნავად ზოგად ფორმად პართულში გამოყენებულია vāž (<vāč), საშ. სპარსულში დამკვიდრებულ gōβ ფორმის საპირისპიროდ და სხვა.

ჩვენთვის, ფონეტიკურთან ერთად, მნიშვნელოვანია უმთავრესად განსხვავებანი ფუძის საწარმოებელ აფიქსებსა და ლექსიკურ-სემანტიკურ ელემენტებს შორის [1].

[1] უნდა აღინიშნოს, რომ ცნება „პართული ენის" ქვეშ იმალება, როგორც ჩანს, მრავალი საშ. ირანული დიალექტი, რომლებიც ხორასანისა და შუა აზიის სამხრეთ-დასავლეთ ნაწილში არსებობდნენ. სასანიდების დროიდან ამ რაიონე-

პართული ენის ბგერითი სისტემა შემდეგი სახით უნდა წარმოვიდგინოთ (გილენის მიხედვით).

**ხმოვნები და დიფთონგები:** a ā, i ī, u ū, e ē, o ō
ai ay, āy au av, āv.

**თანხმოვნები:** ნახევარხმოვნები: y, v
ლიქვიდები: r, l
ნაზალები: ŋ n m
გუტურალები: ხშულები: k g; სპირანტები: x γ
პალატალი აფრიკატები: č ǰ
დენტალები: ხშულები: t d; სპირანტები: δ
ლაბიალები: ხშულები: p b; სპირანტები: f β
სიბილანტები: s z š ž
ასპირატები: h.

## პართული ბგერების გადმოცემისათვის სომხურსა და ქართულში

პართული სიტყვების შეპირისპირება ქართულში შეთვისებულ ფორმებთან, ერთი მხრივ, და ამავე სიტყვების სომხურში შემონახულ ფორმებთან, მეორე მხრივ, ჩვენი ფიქრით, ბევრ რამეს გაარკვევს, როგორც პართული ბგერების ქართულში გადმოცემისა, ისე მათი შემოსვლის გზების საკითხში.

ცნობილია, რომ პართული ლექსიკა ყველაზე კარგად შენახული ფორმით და შეიძლება უფრო სრულად (რიცხობრივი თვალსაზრისით), ვიდრე ჩვენამდის მოღწეულ პართულ ძეგლებში, დაცულია მრავალრიცხოვან სომხურ ნასესხობებში პართულიდან, რომელთა შესწავლის მნიშვნელობა საშუალო ირანული დიალექტების კვლევისათვის, კერძოდ პართულისათვის, ჯერ კიდევ ჰ. ჰიუბშმანმა დაასაბუთა თავის შრომებში Armenische Grammatik, I, 1897, და Persische Studien, 1895. მისი აზრით, სომხური ფორმები საუკეთესოდ წარმოგვიდგენენ

ბის მოსახლეობა თანდათანობით საშ. სპარსულზე გადავიდა, თუმცა პართულმა საგრძნობი გავლენა მოახდინა საშ. სპარსულზე, რასაც მოწმობს მრავალრიცხოვანი ნასესხობები სპარსულში ჩრდილო-დასავლური დიალექტებიდან. მაგ., სპარსულში და ტაჯიკურში პართული ფორმით არის წარმოდგენილი სიტყვები šahr (ძვ. ირ. xšaϑra) 'სახელმწიფო', čihr (< čiϑra) 'სახე, გვარი, მოდგმა', puhr (< puϑra) 'ვაჟი', frazān 'ბრძენი' და სხვა მრავალი.

სპარსულ წარმოთქმას და ფალაური ლექსიკონი, დაცული ისეთი კარგად შემონახული ფორმით, როგორც ეს სომხურშია, არ არის არც თვით სპარსულში და არც რომელიმე სხვა წყაროში. ჰიუბშმანის შემდეგ, ტურფანის მანიქეველური ტექსტებისა და პართული ენის სხვა ძეგლების შესწავლის შედეგად, ჰ. ჰიუბშმანის მოსაზრებანი მთლიანად დადასტურდა და შემდგომი განვითარება მიიღო ა. მეჲეს, ე. ბენვენისტის, ქრ. ბართოლომეს, ჰ. ბეილის, ვ. ჰენინგის, ი. გერშევიჩისა და სხვათა შრომებში, რომლებიც განუწყვეტლივ იყენებენ თავის შრომებში სომხურ მონაცემებს როგორც პართული, ისე სხვა აღმოსავლური საშ. ირანული დიალექტების კვლევისას. მაგალითად, ა. მეჲე, ჯერ კიდევ თავის შრომაში Sur les mots iraniens empruntés par l'armenien, MSLP, t. XVII, აღნიშნავდა: „ჰიუბშმანმა თავის შრომაში განიხილა უმრავლესობა მრავალრიცხოვანი ნასესხობებისა, რომელიც ასე მნიშვნელოვანია სასანურის წინადროინდელი ეპოქისათვის. ამ ნასესხობების შესწავლამ ჰ. ჰიუბშმანის მიერ ბევრი რამ გაარკვია სპარსული ენის ისტორიულ ფონეტიკაში, მაგრამ იმ მომენტში, როდესაც ჰ. ჰიუბშმანი აქვეყნებდა თავის Persische Studien-ს (1895 წ.), ბევრი რამ უცნობი იყო ირანული ენების ისტორიული დიალექტოლოგიიდან (ჩრდილო და სამხრეთ-დასავლური დიალექტების ურთიერთდამოკიდებულებიდან)“. ა. მეჲეს თქმით, ყოველი დამახასიათებელი ფონეტიკური ნიშანი მანიქეველური პართულისა შესატყვისს პოულობს სომხურის ძველ ნასესხობებში ირანულიდან. ამასთან ერთად, სომხური ლექსიკის ირანული ნაწილი ხშირად სპარსული (ე. ი. სამხრეთ-დასავლური) ფორმებით არ გვხვდება და საკმარისია თვალი გადავავლოთ ჰ. ჰიუბშმანის Armenische Grammatik-ს და მაშინვე დავრწმუნდებით იმაში, რომ ორიგინალები ნასესხობათა მეტი წილისა არ არის დამოწმებული მაზდეანური ფალაურის ტექსტებში, ე. ი. სამხრეთ-დასავლურში. მაგალითად, ისეთი სიტყვები, როგორიც არის სომხ. mišt, ავ. mišti 'მუდმივად', karmir 'წითელი', რომელიც ჰიუბშმანს, ირანული იერის მიუხედავად, საეჭვოდ მიაჩნდა, აღმოჩნდა სოღდურში (იხ. A. G., 167)—შდრ. სოღდ. krm'yr 'წითელი'. ამის გამო ა. მეჲე სვამს კითხვას, ზოგიერთი სომხური სიტყვა, რომელსაც ირანული იერი აქვს, მაგრამ არ მოეპოვება შესატყვისი არც ერთ ირანულ დიალექტში, ხომ არ არის ნასესხები აძ ჩრდილო დიალექტებიდან, რომელთა ძველი ფორმები ასე მცირედ არის ცნობილი? მას ისეთი სომხური სიტყვები, როგორიც არის *հրապարակ*, *հրաժարեմ*, *հրասախ*, *խոյր*, *դեսպակ*, *դեսպան*

და სხვა, ისე როგორც ბერძნული წარმოშობის ზოგი სიტყვა, პართულიდან მიაჩნია შესულად სომხურში[1].

ირანულიდან სომხურში შესულ სიტყვებს სპეციალური შრომები მიუძღვნა ე. ბენვენისტმა[2]. ერთ-ერთ უკანასკნელ თავის სტატიაში ამ საკითხის გარშემო Mots d'emprunts iranien en armenien (BSLP, 53, 1957—58) ე. ბენვენისტი აღნიშნავს: „ხშირად საკმარისია ირანული ლექსიკა გამდიდრდეს ახალი სიტყვებით ან გაირკვეს მნიშვნელობა რომელიმე სიტყვისა, რომ იმავე წუთს რაიმე სიტყვა სომხურშიაც აიხსნას“. ბენვენისტი ზოგიერთ ისეთ სიტყვასაც, რომელიც ჰ. ჰიუბშმანს მკვიდრ სომხურად მიაჩნდა, ირანულიდან შეთვისებულად თვლის, მაგალითად, arg 'ფასი' (arž-ის გვერდით), ērag 'სწრაფი', meg 'ღრუბელი', mez „urina“, gan 'დარტყმა' და სხვა. ბენვენისტის აზრით, ამის საბუთია, ერთი მხრივ, წარმოდგენილი ბგერების ინდოევროპული ხასიათი და, მეორე მხრივ, ამ სიტყვების არსებობა საშუალო ირანულ დიალექტებში—პართულში, სოღდურში, ოსურში და სხვა. როგორც დავინახეთ, სომხური ენა თავიდანვე იდგა ირანისტების ყურადღების ცენტრში, მას გვერდს ვერ უვლიდა საშ. ირანული ენების ვერც ერთი მკვლევარი. ზოგჯერ სომხურის გვერდით ქართულიც მოიხსენიებოდა, მაგრამ მხოლოდ იმისათვის, რომ აღენიშნათ: ირანული სიტყვები ქართულში მხოლოდ სომხური გზით არის შემოსულიო. ეს ტრადიცია მოდის ჰ. ჰიუბშმანისა და ა. მეჲესაგან, მას აგრძელებს ე. ბენვენისტიც და სხვა ევროპელი ირანისტებიც (გამონაკლისია ჰ. ბეილის ზოგიერთი შრომები). დაახლოებით ასე ფიქრობდა ნიკო მარიც, რომელიც შესანიშნავად ფლობდა როგორც სომხურ, ისე ქართულ მასალას. მისი აზრით, ზოგიერთი გამონაკლისის გარდა, ყველა ფალაური სიტყვა ქართულში სომხურიდან იყო შეთვისებული. კიდევ უფრო შორს მიდიოდა თავის მსჯელობაში ჰრ. აჭარიანი. პირველი, ვინც ყურადღება მიაქცია ქართულში დაცულ ფალაურ სიტყვებს სომხურთან შეპირისპირებით და ხაზგასმით აღნიშნა ქართულში სომხურისაგან დამოუკიდებელი, ფალაურიდან შეთვისებული ლექსიკის არსებობის შესაძლებლობა, იყო ილია აბულაძე[3]. თავის

[1] უნდა აღინიშნოს, რომ ბევრი ამ სიტყვებიდან ქართულშიაც არის დადასტურებული: ურაკპარაკი, ფარსახი, ხოირი, დესპანი და სხვა, რომელთა შესახებ ქვემოთ იქნება მსჯელობა.

[2] იხ. Revue des études armeniennes, IX; Trans. Phil. Soc., 1945; JA, 1851, გვ. 226.

[3] თუმცა ისიც უნდა აღინიშნოს, რომ ილია აბულაძე მთლიანად ჰრ. აჭარიანის მონაცემებს ეყრდნობა და ახალი ლიტერატურა სომხურში ირანულიდან შესული ლექსიკური ელემენტების შესახებ არ აქვს გამოყენებული.

შრომაში, „ქართული და სომხური ლიტერატურული ურთიერთობა IX—X სს-ში“, 1944 წ., ილია აბულაძემ წამოაყენა სავსებით მართებული დებულება: „სომხურიდან რომ ყოველთვის ვერ გამოვიყვანთ ქართულში შემოსულ ფალაურ სიტყვებს, ამას ისეთი სიტყვებიც მოწმობენ, როგორიცაა, მაგ., ნიში, ნიშანი, პილო, მიჰრაკანი, გუმბათი... მგონია ესეც საკმაოა იმისათვის, რომ მთლიანად ვერ გავიზიაროთ აკად. ჰრ. აჭარიანის მოსაზრება ფალაური სიტყვების ქართულში შემოსვლის შესახებ, თითქოს ესენი მარტოოდენ სომხურით შემოსულიყვნენ ქართულში. ფალაურს სომხურზე ლექსიკის მხრით დიდი გავლენა აქვს მოხდენილი, ისიც უშუალოდ, რადგან ამას გეოგრაფიული არეც და სხვა ისტორიული ვითარებაც უწყობდა ხელს, მაგრამ უკანასკნელი გარემოება არც ქართულისათვის არის გამორიცხული. მართალია, ისტორიული ქართლი და მისი მოსახლეობა გეოგრაფიულად უშუალო შეხებაში არ იმყოფებოდა ფალაური ენის მომხმარებელ სპარსეთთან, მაგრამ პოლიტიკური და კულტურულ-ეკონომიური ურთიერთობა ქართლს ირანთან ძველად მჭიდრო ჰქონია, რასაც ისტორიულ გადმოცემებთან ერთად ბოლო დროის არქეოლოგიური გათხრები და კერძოდ მცხეთა-არმაზის გათხრების დროს მოპოვებული არმაზის სამარხების წარწერებიც მოწმობენ“ [1]. ილია აბულაძემ დაწვრილებით განიხილა ე. წ. ირანულიდან მომდინარე სომხურ-ქართული საერთო ხმარების სიტყვები, აგრეთვე ჰ. ჰიუბშმანის, ა. მეჲესა და ჰრ. აჭარიანის შეხედულებანი მათ შესახებ, რაც შემდეგში მდგომარეობს: ფალაურიდან სომხურში შესულ სიტყვებში შეკუმშულია სიტყვის შიგნითა ხმოვნები და დიფთონგები, ხმოვნები *ի*, *ու* გადადის *ը*-ში, ხოლო დიფთონგები *է*>*ի* და *ի*-ს, *եա*>*ե*-ს, *ոյ*>*ու*-ს, მაშინ როდესაც სხვა ენებიდან სომხურში შესულ სიტყვებში მსგავს მოვლენას ადგილი არა აქვს. ქართულში იმავე სიტყვების ხმოვანშეუკუმშავი ფორმების არსებობა ჰიუბშმანმა ახსნა იმ გარემოებით, რომ ქართული ენა, რომელსაც *ը* არ გააჩნია, ცვლის მას ი და უ ხმოვნებით. ჰ. ჰიუბშმანის დაკვირვება უფრო დააზუსტა ა. მეჲემ. მისი აზრით, *ի*-სა და *ու*-ს დაკარგვა და დიფთონგთა შეკუმშვა სომხურში უნდა მომხდარიყო ჩვენი წელთაღრიცხვის II საუკუნის გასულს, ხოლო ქართული, სადაც ეს სიტყვები ხმოვან-შეუკუმშავად არის დაცული, ასახავს სომხურის მდგომარეობას II საუკუნემდე; ამასთან, ა. მეჲეს აზრით, ფალაურიდან მომდინარე ხმოვან-შეკუმშული სიტყვების მხოლოდ ნაწილი წარმოადგენს უძველეს ნასეს-

---

[1] იხ. ილ. აბულაძე, ქართული და სომხური ლიტერატურული ურთიერთობა IX — X სს-ში, თბილისი, 1944, გვ. 084—085.

ხობას და, პირველ ყოვლისა, ის სიტყვები, რომლებიც ქართულში შეუკუმშავად არიან დაცული[1]. ილია აბულაძე სამართლიანად დაასკვნის, რომ აღნიშნული მოვლენისათვის ასეთი საგანგებო ყურადღების მიქცევა შემთხვევითი არ არის, რადგან ეს ბგერები (ხმოვნები) წარმოადგენენ ძირითად განმასხვავებელ ნიშანს წყაროსა და მსესხებელი ენის (ქართულისა და სომხურის) ფორმებს შორის, რაც გვავარაუდებინებს, რომ შეიძლება ასეთი სიტყვები ერთმანეთისაგან ჰქონდეს ამ ენებს ნასესხები[2]. ილია აბულაძე აქ ფრთხილად გამოთქვამს მოსაზრებას ქართულში საშ. ირანულიდან დამოუკიდებელი სესხების შესაძლებლობის შესახებ. ჩვენ ეს დებულება უფრო გარკვევით წამოვაყენეთ ჩვენს საკანდიდატო შრომაში 1946 წელს[3], სადაც აღვნიშნავდით, რომ სომხურისაგან დამოუკიდებლად უმთავრესად სასანური ხანის საშუალო სპარსული სიტყვები შემოდიან ქართულში, თუმცა არ არის გამორიცხული სესხება სომხურის გარეშე არშაკიდული ფალაურიდანაც (პართული). ილია აბულაძეს ფალაურიდან ნასესხები სიტყვები გაუდიფერენცირებლად აქვს წარმოდგენილი (უმთავრესად აჭარიანის მიხედვით). ბევრი სიტყვა, რომელიც მას უცნობი წარმოშობის სომხურ-ქართული საერთო ხმარების სიტყვად მიაჩნია, დიდი ხანია სპეციალურ ლიტერატურაში ირანულად არის აღიარებული. ზოგიერთი მათგანი ჩვენს მიერაც არის ეტიმოლოგიზებული (იხ. ქვემოთ).

ე. წ. სომხურ-ქართული საერთო ხმარების ირანულიდან მომდინარე სიტყვებად ილია აბულაძე შემდეგ სიტყვებს მიიჩნევს: ამბოხი, აპარანი, ასპარეზი, ავანი, ბაგინი, ბუნი, ბუნება, გუნდი, ბევრი, დაჰჭაპეტი, მაზდენი (dēn i mazdesn), დპრიონი (= պղրիոնմի), ზორვა, ჟამი, ზორავარი, აზრაპეტი, ჰამარკარი, ურაკპარაკი, ჰროარდაგი, მატიანე, მეჰეკანი, მოგვი, მოგუპეტი, ნავასარდი, ნიში (նշան), შენება, ოსტანი, პატივი, პარეგავტი, საზეპურო, სპარაზენი, სპასპეტი (სპარაპეტი), შტახსი (ստաշխն), ვანი, ვარდი, ტაძარი, ტანჯვა, პილო — სულ 39 სიტყვა. ამ სიტყვებიდან 8 სიტყვა—აპარანი, ავანი, დაჰ-

[1] A. Meillet, Esquisse d'une grammaire comparée de l' Armenien classique, Second édition, Vienn, 1936, გვ. 23.

[2] ი. აბულაძე, სომხურ-ქართული ლიტერატურული ურთიერთობა, გვ. 083.

[3] მ. ანდრონიკაშვილი, ირანული წარმოშობის სიტყვები ძველ ქართულ ორიგინალურ ძეგლებში (V — XI სს.), თბილისი, 1946, დაბეჭდილია თეზისები.

ჭაპეტი, დპრიონი, მეჭეკანი, მოგუპეტი, ნავასარ-დი და მაზდენი—წარმოადგენს სომხურ-ქართული გარკვეული ტექსტების კუთვნილებას და სხვაგან ქართულში არ იხმარება. ჩვენი ფიქრით, მხოლოდ ამ სიტყვების შესახებ ითქმის დაბეჯითებით, რომ ისინი სომხურიდან არიან შემოსული ქართულში, ფორმითაც ისინი სომხური სიტყვების ზედმიწევნით ტრანსკრიფციას წარმოადგენენ, როგორც ამას თვით ილია აბულაძე აღნიშნავს[1]. დანარჩენი სიტყვებიდან ნაწილი ზუსტად ემთხვევა როგორც სომხურს, ისე საშუალო ირანულ ფორმებსაც. ასეთებია: ამბოხი, ასპარეზი, ბაგინი, გუნდი, ჟამი, ჭამარჯარი, მატიანე, ოსტანი, პატივი, პარეგავტი, სპარაზენი, ვანი, ვარდი, ტანჯ (14 სიტყვა). დანარჩენი სიტყვები გამოავლენენ მეტ-ნაკლებად განსხვავებულ ფორმას ფონეტიკური თვალსაზრისით. ხმოვნების სფეროში ეს გამოიხატება, როგორც ზევით იყო აღნიშნული, იმით, რომ ქართულში საშ. ირანული ხმოვნები შეუკუმშავად არის გადმოცემული, მაგალითად, სომხ. *բնիկ*, ქართ. ბუნიკი, ფალ. būnīk, სომხ. *բնութիւն*, ქართ. ბუნება, ფალ. būn, სომხ. *բիւր*, ქართ. ბევრი, ფალ. bēvār, სომხ. *նշան*, ქართ. ნიშანი, ფალ. nišān, სომხ. *սպիտակ*, ქართ. სპეტაკი, ფალ. spēt და სხვა.

არა ნაკლებ მანიშნებელია განსხვავებები თანხმოვანთა გადმოცემისას, სახელდობრ, აღსანიშნავია შემდეგი: 1. ქართულში ხშირად იკარგვის ჵ ყველა პოზიციაში, მაშინ როდესაც სომხური ინარჩუნებს მას: *հրովարտակ* — როარტაგი < საშ. სპ. fravartak, სომხ. *Հազարապետ* — აზრაპეტი < hazarapat, *ւեսպուհ* — ზეპური < vispuhr და სხვა; 2. ქართულში წარმოდგენილია სისინა აფრიკატი ც, ძ სომხური შიშინა აფრიკატი ճ-ს საპირისპიროდ: სომხ. *տաճար* — ტაძარი < ძვ. ირ. tačara, საშ. სპ. tazar; 3. სომხური r-ს ნაცვლად, რომელიც საშუალო სპარსული ð-საგან მომდინარეობს, ქართულში გვაქვს ჲ. შდრ. სომხ. *սպարապետ* = ქართ. სპაჲპეტი<პართ. spāð(a)pat; 4. კომპლექსი fr სომხურში წარმოდგენილია hr-ს ან ოდენ h-ს სახით, ქართულში გვაქვს ფრ. შდრ. *հրաման*—ფარმანი < framān; 5. სომხურში ფალაურიდან შეთვისებულ სიტყვებში ადგილი აქვს მეტათეზისს xš > šx: xšahr > *աշխարհ*, vaxš > *վաշխ*, staxša—*ստաշխ*. შდრ. ქართულში ვახში, სტახში, სადაც მეტათეზისს ადგილი არა აქვს. ამ მოვლენებზე დაწვრი-

---

[1] ი. აბულაძე, სომხურ-ქართული ლიტერატურული ურთიერთობა, გვ. 085—87.

ლებით ქვემოთ იქნება საუბარი ირანულ, სომხურ და ქართულ ფორმათა ფონეტიკური შეპირისპირების დროს.

ილია აბულაძე ცალკე განიხილავს აგრეთვე ისეთ ფალაურ სიტყვებს, რომლებიც „ქართულში არის, მაგრამ აღნიშნულ ძეგლში შესაბამისი სომხური სიტყვების შესატყვისად არ იხმარება". ასეთი სიტყვებია: აზატი — *ազատ*, ამპარტავანი — *ամբարտաւան*, არძანიგი — *արժան*, ბოროტი — *բորոտ*, ბერვალი — *բուրվառ*, განძი — *գանձ*, კერპი — *կերպ*, ამარი — *համար*, უნარი — *հնար*, მანკი — *մանկ*, სამანი — *սահման*, ტომი — *տոհմ*, ლაშქარი — *լաշ-կար*, ჭაბუკი — *ճապուկ*, შნო — *շնորհ*, *իբր* — ებრ-ი.

უცნობი მომდინარეობისად არის მიჩნეული შემდეგი სიტყვები: ანგარება — *ագահել*, ახოვანი — *ախոյ-եան*, ავაზაკი — *ավազակ*, კირთი — *կրթութիւն* (წურთილება), ამბავი — *համբաւ*, ამბორი — *համբոյր*, ჭეშმარიტი — *ճշմարիտ*, შფოთი — *շփոթ*, პატიჟი — *պատիժ*, სენაკი — *սենեակ*, ზარი — *զարհ*, კაპანი — *կապան-ք*, კაზმვა — *կազմել*, კარგი — *կարգ*, ხაშმი — *խաշմ*, ოხჭანი — *վախճան*, აზნაური — *ազնիւ* და სხვა. აღნიშნული სიტყვებიდან გარკვევით ირანულია: ავაზაკი, ანგარება, ახოვანი, ბანაკი, ზვარაკი, კირთი, ამბავი, ამბორი, ჭეშმარიტი, შფოთი, პატიჟი, სენაკი, ზარი, ხაშმი, აზნაური. უმრავლესობა მათგან საშუალო ირანული დიალექტების კუთვნილებას შეადგენს და, უნდა ვიფიქროთ, პართული წარმოშობისაა (ახოვანი, ბანაკი, ზვარაკი, ამბავი, ამბორი, ჭეშმარიტი, შფოთი, პატიჟი, ზარი, ხაშმი). ზოგი მათგანი ჩრდილო-ირანული (სკვითურ-ალანურ-ოსური) წარმოშობისა ჩანს (ავაზაკი, სენაკი, აზნაური). იმ სიტყვებიდანაც, რომელთაც ილია აბულაძე ქართულიდან სომხურში შესულად თვლის, მთელი რიგი ფორმები ირანულ წარმომავლობას ამჟღავნებს: გოვარი, გვარი, უნჯი, მუშაკი, გზება (გუზ-) და სხვა.

ილია აბულაძეს სომხური და ქართული სიტყვების შეპირისპირების საფუძველზე მოჰყავს ზოგიერთი შესატყვისობა ხმოვანთა და თანხმოვანთა სფეროში[1], რომლებიც შესაძლებელია მოკლედ ასე გადმოიცეს:

I. **ხმოვნები.** მისი აზრით, რაიმე საგანგებო ცვლილება სომხურ ხმოვნებს ქართულში არ ატყვია (თარგმანების მიხედვით).

[1] იხ. ილ. აბულაძე, ქართული და სომხური ლიტერატურული ურთიერთობა, გვ. 012—019.

1. *ե*-სა და *ո*-ს გადიფთონგებას სიტყვის თავში ქართულში ადგილი არა აქვს (*ե*>*յե*, *ո*>*վո*).

2. სიტყვის შიგნით *ե*>ე-ს, იშვიათად ი-ს, ხოლო *է*>ე-ს.

3. თანხმოვანთგამყარი *ը* მეტწილ შემთხვევებში ქართულში არ გადმოიცემა; იშვიათად *ը*>უ,ი,ო-ს.

4. *ի* გადმოცემულია ყოველთვის ი-თი.

5. *ով* (= ბერძნ. ω-ს) გადმოცემულია ქართულში ოვ-ით.

6. *ու* ხმოვანი ყოველთვის უ-თია გადმოცემული, გარდა პატრონიმიკული სუფიქსისა *ունի*, რომელიც ზოგჯერ -ონ-ით არის წარმოდგენილი.

II. **დიფთონგები.** დიფთონგების გადმოცემისას მეტი სხვადასხვაობა გვაქვს.

1. *այ* (ay) სხვადასხვაგვარად არის გადმოცემული ქართულში პოზიციის მიხედვით. სიტყვის შიგნით გვაქვს აჲ (ფაჲტაკარან), სიტყვის შიგნითვე *եա* დიფთონგის წინ კი ე (ჰუმაეკ), ხოლო სიტყვის ბოლოს გადმოიცემა როგორც ა (აბდილა, ბარლაჰა, ბარაკადრა).

2. *ոյ* (თანხმოვნის წინ oj, ხმოვნის წინ oy) ქართულში გადმოიცემა უ-თი, ოი-თ (საჰაკანუშ, ვროინ).

3. *աւ* (au) გადმოცემულია ქართულში, როგორც ავ ყველა პოზიციაში (სუკავ-, ქარანძავ-, ავან-, ნავასარდ-, არშაკავან-, პარეგავტ- და სხვა). მაგრამ *ո*-ს წინ ზოგჯერ გადმოდის ა-დ (ვარძაორი), თანხმოვნის წინ კი ზოგჯერ *աւ*>*ո*-ს (ტარონი<*տարաւն*).

4. *եւ* (eu) ქართულში გადმოცემულია, როგორც -ევ (პართევ-ი, ბაგრევანდი).

5. *իւ* (iū) ქართულში გადმოცემულია ივ-ის სახით (დივცააზნი, სივნიეთი).

6. *եա* (ya) ქართულში გადმოცემულია ია-ს სახით (მატიანე, ატიანი), IX—X სს.-ში ე-თი (ამარენი, ეკლეცი, ჰუმაეკი), იშვიათად როგორც ეა (ვატნეან).

7. *ուա* და *ուի* როგორც ვა, ვი (ბაგავანი, დვინი).

III. **თანხმოვნები.**

ილია აბულაძის აზრით, ცვლილებები თანხმოვანთა სფეროში ძალიან მცირეა[1]. ავტორი სულ რამდენიმე მოვლენას აქცევს ყურადღებას, სახელდობრ:

1. სომხური *ղ* ყოველთვის გადმოცემულია ქართული ლ-თი.

---

[1] ჩვენი ფიქრით, თანხმოვანთა სფეროში მომხდარი ცვლილებები გაცილებით ნაკლებ სრულად არის წარმოდგენილი, ვიდრე ხმოვანთა და დიფთონგთა სფეროში და საფუძვლიან შევსებას საჭიროებს ამ მხრივ.

2. ზოგჯერ სომხური მჟღერები ქართულში გადმოცემულია ყრუ თანხმოვნებით და პირიქით. მაგალითად, զ>ს (არტავასტ).
ս>ზ (დიდიანოზ).
դ>ტ (არტავასტ).
տ>დ (კავადი, მაჰმედი).
թ>დ (ბარაქადრა).
կ>გ (კამსარაგანი).

3. სომხური შიშინა თანხმოვანი ქართულში გადმოცემულია სისინათი: շ>ს (ასტიშატი<Աշտիշատ).

4. სომხური տ>ქართ. თ (Տրդատ>თრდატ), სომხ. ք>ქართ. კ. (დიმაკსენი<դիմաքսեան).

5. სომხური հ ქართულში გადმოცემულია ზოგ პოზიციაში მეტწილად თავკიდურსა და სიტყვის შიგნით; სიტყვის ბოლოს, როგორც წესი, იკარგვის (დაჰჭაპეტი, მეჰეკანი, ჰრაშაკერტი, ბარლაჰა, ვაჰანი, ჰამარკარი, მაგრამ ნერსე, შაპუ და სხვა).

6. სიტყვის ბოლოს იკარგვის ր, აგრეთვე შიშინა շ-ს წინ (ვალაშ<Վաղարշ) და სხვა[1].

ქვემოთ ჩვენ გამოვიყენებთ ილია აბულაძის ამ საყურადღებო დაკვირვებას პართული, სომხური და ქართული ფორმების შეპირისპირებისას და შევავსებთ ზოგიერთი ახალი მონაცემებით, განსაკუთრებით თანხმოვანთა სფეროში, რამდენადაც ჩვენ მიერ პართული წარმოშობისად მიჩნეული ქართული ლექსიკური ელემენტები ამის შესაძლებლობას იძლევა. არსებითი სიახლე მდგომარეობს იმაში, რომ ჩვენ ვახდენთ ამოსავალი საშუალო ირანული ფორმების დიალექტურ კლასიფიკაციას, ე. ი. გავმიჯნავთ ე. წ. სამხრეთ-დასავლურ ანუ საშ. სპარსულ სიტყვებს ჩრდილო-დასავლური ანუ პართული სიტყვებისაგან და შევეცდებით გამოვავლინოთ ქართულ და სომხურ ფორმებში საინტერესო განსხვავებანი ირანული ისტორიული დიალექტოლოგიის თვალსაზრისით.

## სომხურ-ქართული ბგერითი შესატყვისობანი პართულიდან ამ ენებში შემოსული სიტყვების მიხედვით

ქართულში და სომხურში გვხვდება საკმაო რაოდენობით ისეთი საშუალო ირანული სიტყვები, რომლებიც ორივე ენაში სავსებით იდენ-

[1] უნდა აღინიშნოს, რომ ზოგჯერ არასწორი კვალიფიკაციაა (წარმომავლობის თვალსაზრისით) მოცემული სიტყვებისათვის, მაგალითად, ირანული სიტყვა *հրաշակերտ* მიჩნეულია სემიტურად, ხოლო ირანული სიტყვები: *արդար*, *հասակ*, *տաճիկ*, *խեր* და ზოგი სხვა გამოცხადებულია სომხურად.

ტური ფორმით არიან წარმოდგენილი. მაგალითად: ავაზაკი — աւազակ<ირ. ā-vaza, ავაზანი — աւազան < āvazan, (ჰ)ამბავი — համբաւ<hambav, ამბოხი — ամբոխ<hambōh, ანაზდი — անազդ(ակ)<anazd, ბანაკი — բանակ<banak, ბაგინი — բագին<bagin, გუნდი — գունդ<gund, დესპანი — դեսպան<dēspān, ვანი — վան<vahan, ვარდი — վարդ<vard, ვაშტი — վաշտ < vašt, ზუარაკი — զուարակ < zōhrak, (ჰ)ამარი — համար<hamār || amar, ჟამი — ժամ<žam, პასანიკი — պասանիկ < pasanīk, პატივი — պատիւ < patiβ, პატიჟი — պատիժ< patišt, (ჰ)ასაკი — հասակ<hasāk, დაშნი — դաշն < dašn, ასპარეზი — ասպարէզ< asprēs, ოსტანი — ոստան < ōstan, სპარაზენი — սպարազէն < spāōazēn, ტანჯ — տանջ < tanǰ, პარეგავტი (პალეკარტი) — պուրէգաուտ < *pari.gaud- და სხვა.

იმის გამო, რომ ქართულსა და სომხურს თითქმის იდენტური ფონეტიკური სისტემა აქვთ, მსგავსი სიტყვების შესახებ არ შეიძლება დაბეჯითებით ითქვას, ისინი უშუალოდ არიან შემოსული ქართულში თუ სომხურის მეშვეობით. ქართულსა და სომხურს ამ შემთხვევაში ერთგვარი შესაძლებლობები აქვთ საშუალო-ირანულ ბგერათა გადმოსაცემად. თუ დავუკვირდებით აღნიშნულ სიტყვებს, შევამჩნევთ, რომ პირველ მარცვალში ყველგან a ხმოვანი გვაქვს, ორ ან მეტ მარცვლიან სიტყვებში მეორე და მესამე ხმოვანი არის ან a, ან i (ǝ) (გამონაკლისია ამბოხი და ზუარაკი).

## ხმოვანთა გადმოცემა

ქართული და სომხური ხმოვნების შეპირისპირებიდან ირკვევა, რომ სომხურში ի, ե, ու შეკუმშულია თითქმის ყოველთვის პირველ მარცვალში.

1. ქართ. ე=სომხ. ի-ს<საშ. ირან. ē.
   სპეტაკი — սպիտակ<spēt(ak),
   ვეშაპი — վիշապ<vēšap,
   ბევრი — բիւր<bēvār,
   ვერაგი — վիրագ<*vērag.
2. ქართ. ი = სომხ. ը<საშ. ირ. i.
   კისაკი — քսակ<kisak,
   პიტიახში — բդեշխ<patixšāh,
   პილენძი — պղինձ<birinǰ.
   ნიშანი — նշան<nišān.

3. ქართ. უ=სომხ. ու<საშ. ირ. u.
ბ უ ნ ა კ ი — բնակ<bunak,
დ უ მ ა კ ი — դմակ<dumak,
გ უ რ ა პ ა ნ ი — գրապան<*gurapān,
მ უ შ ა კ ი — մշակ<*mušak,
ბ უ ნ ი კ ი — բնիկ<bunīk,
ბ უ ნ ე ბ ა — բնութիւն<būn(īh).

4. ქართ. ო=სომხ. ո-ს<საშ. ირ. ō.
ა მ ბ ო ხ ი — ամբոխ<hambōh,
მ ო გ უ ი — մոգ<mōγ,
ზ ო რ-ვ ა — զոր<zōhr,
პ ო ხ ვ ა — փոխ<pīh (puh),
რ ო ა რ ტ ა გ ი — հրովարտակ<fravartak.

5. ქართ. ე=სომხ. ի-ს<საშ. ირ. ē (ai).
ზ ე პ უ რ ი—სომხ. ւիսպուհ>vispuhr.

6. ქართ. ე=სომხ. է-ს, საშ. ირ. ē.
პ ა ტ ნ ე ზ ი — სომხ. պատնէշ.

შენიშვნა: ერთმარცვლიან სიტყვებსა და მრავალმარცვლიანი სიტყვების მომდევნო მარცვლებში შეკუმშვას ადგილი არა აქვს: ე=ե-ს, ი=ի-ს, უ=ու-ს. შეადარეთ სიტყვები: კ ე რ პ ი — կերպ, დ ე ტ ი — դէտ, მ ე-ვ ე პ-ე—վէպ და სხვა. აგრეთვე პ ა ტ ნ ე ზ ი — պատնէշ, ა ს პ ა რ ე ზ — ասպարէզ, პ ა ლ ე კ ა რ ტ ი — պարեկպատ, დ ა ლ ი ჭ ი — դահլիճ, პ ა ტ ი ჟ ი, პ ა ტ ი ვ ი, პ ა ს ა ნ ი კ ი და სხვა.

## დ ი ფ თ ო ნ გ ე ბ ი ს გ ა დ მ ო ც ე მ ა

### յ-ი თ შ ე დ გ ე ნ ი ლ ი დ ა მ ა ვ ა ლ ი დ ი ფ თ ო ნ გ ე ბ ი

სომხ. այ და ոյ ზოგ პოზიციაში ქართულში გადმოცემულია მარტივი ხმოვნებით ა და ო.

1. այ სიტყვის ბოლოს ქართულში გადმოცემულია ა-თი (შდრ. საკუთარი სახელები ა ბ დ ი ლ ა, ბ ა რ ლ ა ჰ ა, ბ ა რ ა კ ა დ რ ა და სხვ. ილია აბულაძესთან). სიტყვის თავში, სამწუხაროდ, այ ჩვენს მასალაში არ გვხვდება (საშ. სპარსულში ai დიფთონგი გადავიდა ē-დ). სიტყვის შიგნით სომხურში ա>այ-დ (შდრ. ձայն 'ხმა'=ქართ. ძ ნ ო ბ ა<ძან- ‖ ძალ-< საშ. ირ. zan, zatan 'დაკვრა', 'ცემა'). უფრო ხშირად სომხ. այ>ქართ. აე. შდრ. պայման — პ ა ე მ ა ნ ი<paymān, պայքար — პაექრობა < paykār და სხვა. სომხ. այ > ქართ. ე: սայր — ს ე რ ი (ილ. აბულაძესთან այ>აჲ ფაჲტაკარან).

2. სომხური დიფთონგი *ոյ* (თანხმოვნის წინ oi, ხმოვნის წინ oy) ქართულში წარმოდგენილია, როგორც **ო** და **ოი**, **ოე**.

ამბორი — *համբոյր* <hambōδ,
მოგვი — *մոյգ*, *մոյք* <mōk,
ხოირი — *խոյր* <xōδ (შდრ. ი. აბულაძესთან **ვნოინ**, **ვროინ**),
კაპოეტი — *կապոյտ* <kapōt.

3. *աւ* (aū) ქართულში გადმოდის, როგორც **ავ**.

ამპარტავან — *ամբարտաւան* <*hampartavan,
პალავანდ — *պարաւանդ* *paδband,
ნავასარდ — *նաւասարդ* <navasard,
არშაკავანი — *Արշակաւան* <Aršakāvān.
გავალაკი — *գահաւորակ* <gahvarak,
ავაჯი — *աւաջ* <āvāž(<avāč).

4. დიფთონგი *եւ* გადმოცემულია ქართულში, როგორც **ევ**.

პართევ-ელ-ი — *պարթեւ* <parϑav,
ბაგრევანდი — *Բագրեւանդ* <Bagrēvan.

5. დიფთონგი *իւ* (iū) გადმოცემულია ქართულში **ივ**-ით და **ევ**-ით.

დევი — *դիւ* <dēv,
პატივი — *պատիւ* <patiβ.

## ამავალი დიფთონგები

1. დიფთონგი *եա* ქართულში იძლევა **ია**-ს და **ე**-ს.

მატიანე — *մատեան* <matyan (<matdan),
მანიაკი — *մանեակ* <maniyak,
ატიანი — *ատեան* და სხვა.

2. დიფთონგი *ուա* =ქართ. **ვა**-ს, ზოგჯერ **ვა**>**ო**-ს.

ბაგავანი — *Բագուան* <Bagavān,
ზვარაკი — *զուարակ* <zōhrak.

3. დიფთონგი *ուի*=ქართ. **ვი**.

დვინი — *Դուին*.

არის შემთხვევა, როდესაც სომხურ *ա*-ს ქართულში უპირისპირდება **ი** ხმოვანი.

ვიგრი — *վագր*, სკრ. vyaghra-, ახ. სპ. babr.

## პართული თანხმოვნები ქართულში და სომხურში

საშუალო ირანული, ამ შემთხვევაში პართული, ყრუ ხშული თანხმოვნები p t k ქართულში და სომხურში მეტწილად გადმოცემულია აბრუპტივებით **პ ტ კ**, *պ տ կ*, პოზიციის მიუხედავად.

1. სიტყვის თავში პართ. p=ქართ. პ, სომხ. պ-ს.
პალავანდი — պարւանդ <paδband;
პასანიკი — պասանիկ <pasanīk,
პატივი — պատիւ <patiȝ,
პატიჟი — պատիժ <patišt,
პატნეზი — պատնէշ <patnēš,
პაჰრაკი — պահակ <pahrak.

2. სიტყვის თავში პართ. t=ქართ. ტ-ს, სომხ. տ-ს.
ტაბასტაკი — տապաստակ <tapastak,
ტალავარი — տաղաւար <tālvar.
ტანჯვა — տանջ <tanǰ.

3. პართ. k=ქართ. კ-ს, სომხ. կ-ს სიტყვის თავში.
კერპი — կերպ <karp,
კაპოეტი — կապոյտ <kapōt,
კირთი — կիրթել <kīrt,
კუშტაბანი — կշտապանակ <kuštapān.

4. პართ. p=ქართ. პ, სომხ. պ სიტყვის შიგნით და ბოლოს.
დესპანი — դեսպան <dēspān,
ურაკპარაკი — հրապարակ <frāpaδak,
ვეშაპი — վիշապ <vēšāp,
ზეპური — սեպուհ <vispuhr,
აპკა — ապակ <āpāk.

5. პართ. t=ქართ. ტ-ს, სომხ. տ-ს სიტყვის შიგნით და ბოლოს.
ამპარტავანი — ամբարտաւան <hampartavan,
ვაშტი — վաշտ <vašt (vart),
მატაკარანი — մատակարար <matakδār,
პატიჟი — պատիժ <patišt,
პატივი — պատիւ <patiβ,
პატნეზი — պատնէշ <patnēž.

6. პართ. k=ქართ. კ-ს, სომხ. կ-ს სიტყვის შიგნით და ბოლოს.
მატაკარანი — մատակարար <matakdār,
დიასკაპანი — դաստակապ <*dastakap(an),
პაჰრაკი — պահակ <pahrak,
ჰასაკი — հասակ <hasāk,
ტაბასტაკი — տապաստակ <tapastak და სხვა.

განსხვავებას სომხურსა და ქართულ ფორმებს შორის ყრუ ხშულების p t k-ს გადმოცემისას ქმნის მჟღერი b m-ს წინ სომხურში ქართული აბრუპტივის საპირისპიროდ და, პირიქით, მჟღე-

რი ჲ ქართულში სიტყვის ბოლოს და ხმოვანთა შორის სომხ. կ-ს საპირისპიროდ. შეადარეთ: ქართ. ა მ პ ა რ ტ ა ვ ა ნ ი — სომხ. *ամբարտաւան*. მეორე მხრივ, ქართ. ვ ა რ შ ა მ ა გ ი — სომხ. *վարշամակ*, ქართ. რ ო ა რ ტ ა გ ი — სომხ. *հրուարտակ*. ხმოვანთა შორის სიტყვის შიგნით: ქართ. ო ს ტ ი გ ა ნ ი — სომხ. *ոստիկան* <ōstīkān, ქართ. ტ ა ბ ა ს ტ ა კ ი — სომხ. *տապաստակ*[1].

გარდა ზემოაღნიშნული ცვლილებებისა, რომლებიც სომხურისა და ქართულის ფონეტიკური ურთიერთობის ფარგლებს არ სცილდება, აღსანიშნავია ზოგი ცვლილება, რომელიც ასახავს დიალექტურ დიფერენციებს პართულსა და საშუალო სპარსულს შორის და სხვადასხვა ამოსავალ ფორმებს გვავარაუდებინებს ქართულისა და სომხურისათვის. ამის მაგალითად შესაძლებელია გამოგვადგეს შემდეგი მოვლენები:

1. პართული p, საშ. სპარსული b (სიტყვის შიგნით č-ს წინ) ქართულში გადმოცემულია როგორც ბ, ხოლო სომხურში როგორც *ւ*.

ქართ. ა ბ ჯ ა რ ი — სომხ. *աւճառ*, *աւճան*=პართ. apəčar (aβčār), საშ. სპარსული afčār, afzār (ძვ. ირ. *aβi. čārana-).

2. პართული p=ქართ პ-ს, სომხ. *փ*-ს (თავკიდურში). ქართ. პილო, სომხ. *փիղ*=პართ. pīl. ქართ. პ ო ხ-ვ-ა, სომხ. *փոխ* 'სესხი' პართ. puh-(<piϑu).

3. პართული č=ქართ. ჩ (č) და სომხ. *ճ*-ს.

ქართ. საჩ-, საჯ- (სჩ-, რჩ-, შჩ-, სჯ-, რჯ-, შჯ-. რჩული, რჯული, სჯული, სჯა, რჩა და სხვა)=სომხ. [*պատ*]*շաճ* 'სწორი, ღირსეული, ჯამსი, შესაფერისი' <პართ. sač-იდან.

4. პართ. š(ž)=ქართ. ზ, სომხ. *շ*.

ქართ. პ ა ტ ნ ე ზ ი — სომხ. *պատնէշ*=პართ. patnēž, საშ. სპარს. *patnēz.

5. თავკიდური ირანული (პართული) p სომხურში წარმოდგენილია, როგორც *հ*, ქართულში, როგორც ფ:

ქართ. ფ ა რ თ ო — სომხ. *հարթ*=პართ. parϑ ან farϑ (ავ. pərəϑu-).

6. თავკიდური პართ. fr ქართულში გადმოცემულია როგორც ფრ, სომხურში როგორც hr:

ქართ. ფ ა რ მ ა ნ ი — სომხ. *հրաման* <პართ. framān.

---

[1] ილია აბულაძეს აღნიშნული აქვს ზოგიერთი თავისებურება სომხური საკუთარი სახელების გადმოცემისას ქართულში. მაგ., სომხ. *տ*=ქართ. თ-ს სიტყვის თავში. *Տրդատ*=თ რ დ ა ტ, ხოლო სომხ. *տ*=ქართ. დ-ს სიტყვის ბოლოს სახელში *Կաւատ*=ქართ. კ ა ვ ა დ ი, zd=st-ს *Արտաւազդ* ა რ ტ ა ვ ა ს ტ და სხვა.

ქართ. ფ რ ი დ ო ნ ი — სომხ. *Հրուդեն* = პართ. Frētōn (ავ. Θraēta ona-).

ქართ. ფ ა რ ს ა ხ ი (<ფრასახი) — სომხ. *հրասախ* = პართ. frasax და სხვა.

7. პართული კომპლექსი hr (ძვ. ირ. ϑr-საგან) სიტყვის შიგნით და ბოლოს ქართულში გადმოცემულია ან hr(r)-თი, ან rx-თი.

ქართ. პ ა ჰ რ ა კ ი — სომხ. *պահակ* = პართ. pāhrak (<pāϑra),

ქართ. მ ა რ ხ ვ ა — სომხ. *պահ-ել* = პართ. pārh (*<pāϑra),

ქართ. ზ ე პ უ რ ი — სომხ. *սեպուհ* = პართ. vispuhr (visō- puϑra),

ქართ. ზ ო რ ვ ა — სომხ. *զոհ* = პართ. zōhr (zaoϑra) და სხვა.

8. პართული შიშინა აფრიკატები ǰ č (ž) გადმოცემულია ქართულში სისინა სპირანტით ზ და აფრიკატებით ძ, ც, სომხურში კი შიშინა აფრიკატით *ճ*.

ნ ა ძ ვ ი — *նոճ* <პართ. nōč (ძვ. სპ. naučaina-), პ ა ტ რ უ ც ა გ ი — *պատրուճակ* <პართ. patrōčak, ტ ა ძ ა რ ი — *տաճար* <პართ. tačar (ძვ. სპ. tačara-), ა რ ძ ა ნ ი გ ი — *արժանիկ* <პართ. aržanīk.

9. ირანული (პართული) თავკიდური კომპლექსი vi გადმოცემულია ქართულში როგორც უ — სომხური *վ*-ს საპირისპიროდ.

ქართ. უ ნ ა ს ი — სომხ. *վնաս* = პართ. vinās.

10. f ირანულ თავკიდურ კომპლექსში fr (=სომხურ hr-ს) ქართულში გადმოცემულია, როგორც უ:

უ რ ა კ პ ა რ ა კ ი — *հրապարակ*.

აღსანიშნავია ქართულში, სომხურ ფორმებთან შეპირისპირებისას:

1. სონორთა დისიმილაციური შენაცვლების შემთხვევები:

პართული r ქართულში გადმოდის ნ, ლ-დ:

ქართ. მ ა ტ ა კ ა რ ა ნ ი — სომხ. *մատակարար* <პართ. mātakdār,

ქართ. პ ა ლ ა ვ ა ნ დ ი — *պարաւանդ* <პართ. pāδband,

ქართ. ბ ე რ ვ ა ლ ი — *բուրվար* <პართ. *bōδvar,

2. მეტათეზისი tr>rt: ა რ ტ ო შ ა ნ ი — *ատրուշան* <ātur-ōšān.

3. ქართულში და სომხურში განსხვავებული ხმოვნები გვაქვს. ქართ. ე = სომხ. *ու*-ს.

ქართ. ბ ე რ ვ ა ლ ი (<*bervar-იდან), სომხ. *բուրվար* = პართ. bōδ 'სული, სუნი'.

ქართულში bur-ის ber-ით შენაცვლება გამოწვეულია ალბათ ქართულ სიტყვა ბ ე რ ვ ა ს თ ა ნ და ს ა ბ ე რ ვ ე ლ თ ა ნ დაკავშირების გამო.

4. ქართულ ფორმებში *հ* სისტემატურად იკარგვის სიტყვის ბოლოს m-ს წინ.

ქართ. ტომი — სომხ. *տոհմ* < პართ. tōhm,
ქართ. სამანი — სომხ. *սահման* < პართ. sahman,
ქართ. შნო — სომხ. *շնորհ* < პართ. šnōhr (ავ. šnaoϑra-),
ქართ. ნერსე — სომხ. *Ներսեհ* < პართ. Nērsēh (Nairyosaŋha).

5. სიტყვის თავში და რ-ს წინ ჰ-ს არსებობა ქართულში ფაკულტატურია. შეადარეთ მირკანი და მიჰრაკანი, ამბავი და ჰამბავი, ამბორი და ჰამბორი, ასაკი და ჰასაკი, ჰამარკარი, მაგრამ ამარი და სხვა. ჰ-ს შემონახვა უფრო მწიგნობრული გზით შემოსულ სიტყვებშია სავარაუდებელი, უფრო ბუნებრივი კი ქართულისათვის არის ჰ-ს დაკარგვის ტენდენცია ყველა პოზიციაში, რაც უფრო მოგვიანო ძეგლებში განხორციელებულია კიდეც.

უნდა აღინიშნოს ის გარემოებაც, რომ ქართულში დადასტურებული, თუნდაც ფონეტიკურად სომხურის სავსებით იდენტური ფორმები საშუალო ირანული წარმომავლობის სიტყვებისა, ამ ენებში ყოველთვის იდენტური მნიშვნელობით ერთმანეთის შესაბამისად არ იხმარება. ხოლო მთელი რიგი სიტყვები, რომლებიც ქართულს პართულიდან აქვს შეთვისებული, სომხურში ან სრულიად არ გვხვდება, ან იქ სხვა ფორმით არის წარმოდგენილი ფონეტიკური და ზოგჯერ მორფოლოგიური თვალსაზრისით, მაგალითად, განსხვავებული სუფიქსით: ქართ. შჯული, საჯ- = სომხ. *պատշաճ*, ქართ. მემარაგე = სომხ. *մարգարէ*, ქართ. ანაზდად = *անազդ(ակ)*, კუშტაბანი = *կշտապանակ* და სხვა.

ილია აბულაძეს ზემომოყვანილი შრომის 90-ე გვერდზე ცალკე აქვს გამოყოფილი ფალაური სიტყვები, რომლებიც ქართულში არის, მაგრამ აღნიშნულ ძეგლებში არ იხმარება სომხურის შესატყვისად. შეადარეთ: სომხური *ազատ* = ქართ. აზნაური, *ամբարտաւան* = უშჯულო, *արժան* = ღირსი, *բորոտ* = კეთროვანი, *բուրվառ* = საცეცხური, *գանձ* = საუნჯე, *կերպարանակից* = ხატი, *համար* = აღრაცხვა, *հնար* = ღონისძიება, *խորամանկութիւն* = მზაკუვარება, *սահման* = საზღვარი, *տոհմ* = ნათესავი, *շնորհ* = მადლი[1].

---

[1] ამ უკანასკნელ სიტყვას შნო ჰ. ფოგტი და აკ. შანიძე უკავშირებენ ქართულ სიტყვებს შუენ-იერ-ი, შუენ-ება (იხ. Hans Vogt, Armenien et caucasique du Sud, NTS, B. IX, 1938, გვ. 330; ა. შანიძე, ქართული გრამატიკის საფუძვლები, 1, 1949, გვ. 124). მაგრამ, ჩვენი ფიქრით, ქართული სიტყვა შნო უეჭველია ამოსავლად სომხურ (ან პართულ) šnorh ფორმას გულისხმობს. ამაზე მიუთითებს სიტყვის სემანტიკური სიახლოვის გარდა ფონეტიკური ფორმაც; ქართ. შუენ- ფუძე არასოდეს არ იკუმშება შნ-დ.

ჩვენი ფიქრით, ეს უკანასკნელი გარემოება იმითაც აიხსნება, რომ ფალაური სიტყვების ქართული და სომხური ფონეტიკურად იდენტური ფორმებიც კი, ყველა ზემოაღნიშნულ შემთხვევაში, შინაარსით ერთმანეთს არ ფარავენ და ამიტომ სომხური ან ქართული ძეგლების მთარგმნელები მათ ერთმანეთის სანაცვლოდ ყოველთვის ვერ გამოიყენებდნენ (ბ ო რ ო ტ ი — კ ე თ რ ო ვ ა ნ ი, კ ე რ პ ი — ხ ა ტ ი, ა მ პ ა რ ტ ა ვ ა ნ ი — უ შ ჯ უ ლ ო და სხვა).

## ზოგადი ცნობები საშუალო სპარსული ენის ანუ სასანური ფალაურის შესახებ

ირანულ ენათა ისტორიული დიალექტოლოგიის მიხედვით საშუალო სპარსული ენა, ან, როგორც მას უწოდებენ, სასანური ფალაური, წარმოადგენს სამხრეთ-დასავლური წრის დიალექტურ ტიპს. ა. მეჲეს თქმით, „ძველი სპარსული, სასანური ფალაური და ახალი სპარსული სალიტერატურო ენა წარმოადგენენ რამდენიმე ნიუანსით განსხვავებულ სამ ერთმანეთის მომდევნო მდგომარეობას ერთი და იმავე სამხრეთ-დასავლური სპარსული დიალექტისა, რომლის შედარებით ზუსტი ლოკალიზაცია შეიძლება შირაზის რაიონში, სადაც დღესაც არსებობს პერსეპოლისისა და პასარგადეს ნანგრევები“ [1]. სპარსული ენა ბელუჯურთან ერთად შეადგენს ირანული ენების სამხრულ შტოს. ვ. ჰენინგის მიხედვით, სამხრულ-დასავლური ირანულის სახელით ცნობილია ენა, რომელიც სასანიდებმა წარწერებისათვის გამოიყენეს, როგორც საკუთარი დედა ენა, რომელიც ფარსის პროვინციის დედაქალაქის ისტახრ-პერსეპოლისის დიალექტს წარმოადგენდა; იგივე ითქმის მწერლობაზედაც, რომელიც ფალაურის სახელწოდებით არის ცნობილი (pahlavīk) და მანიქეველურ საშუალო სპარსულზეც, რომელიც სამეფო სახლის ენა იყო. უნდა ვიფიქროთ, რომ ძველი სპარსულიც აქამენიდების რეზიდენციის პერსეპოლისის ენა უნდა ყოფილიყო და ეს სამი ენა — ძველი სპარსული, სასანური ფალაური და მანიქეველური საშუალო სპარსული—დიალექტოლოგიურად ჰომოგენური იქნებოდნენ [2], თუმცა შეინიშნება მცირეოდენი სხვაობა, ერთი მხრივ, ძველ სპარსულსა და, მეორე მხრივ, საშ. სპარსულის სხვადასხვა ფორმებს შორის, მაგალითად, ნაცვალსახელთა სისტემაში [3].

---

[1] A. Meillet, Vp, შესავალი, გვ. 4.

[2] W. Henning, Mitteliranisch, გვ. 97.

[3] P. Tedesco, Dialektologie der westiranischen Turfantexte, გვ. 248.

პართულთან შედარებით საშუალო სპარსული წარმოდგენილია უფრო მრავალრიცხოვანი ენობრივი ძეგლებით, რომლებიც შეიძლება სამ ჯგუფად დაიყოს:

1. ეპიგრაფიკული ძეგლები; 2. ე. წ. ფალაურ-ზოროასტრული ლიტერატურა (რელიგიური და საერო ხასიათის ძეგლები); 3. მანიქეველური საშუალო სპარსული ძეგლები.

სასანური ეპოქის ეპიგრაფიკული ძეგლებიდან აღსანიშნავია სასანიდ მეფეთა წარწერები, რომელთაგან ზოგიერთის გაშიფრვა შეუძლებელია სათანადო სიზუსტითა და ყველა დეტალის გათვალისწინებით. ყველაზე ვრცელი და მნიშვნელოვანი თავისი შინაარსით აღნიშნული წარწერებიდან არიან პაიკულის წარწერები, ნაპოვნი ქურთისტანში, ყასრ-ე შირინის ჩრდილოეთით, და ნახშირუსტამში, ქააბე-ზარდუშტის სახელით ცნობილი შენობის აღმოსავლეთ კედელზე.

პაიკულის წარწერა შესრულებულია ორ ენაზე — პართულსა და საშუალო სპარსულზე; იგი მოთავსებულია ოთხკუთხა კოშკის ოთხივე გვერდზე ნერსეს რელიეფურ პორტრეტთან ერთად. წარწერის ფრაგმენტები რესტავრირებული და გამოქვეყნებულია ე. ჰერცფელდის მიერ 1924 წელს[1] და მას განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა პართული და საშ. სპარსული დიალექტების შესწავლის საქმეში. ე. წ. ზოროასტრის ქააბას წარწერა აღმოჩენილ იქნა 1936 წელს ჩიკაგოს აღმოსავლეთის ინსტიტუტის ექსპედიციის მიერ მ. ერიხისა და ფ. შმიდტის ხელმძღვანელობით და გამოქვეყნდა მ. შპრენგლინგის ტრანსკრიფციით American Journal of Semitic Languages and Literatures-ში, 1937 წ. ავტორი წარწერას ნერსეს აკუთვნებდა.

ორიენტალისტთა XX კონგრესის საზეიმო სხდომაზე ბრიუსელში ა. კრისტენსენს გამოუთქვამს მოსაზრება, რომ წარწერა შაბურ I უნდა ეკუთვნოდეს. შემდგომში ვ. ჰენინგმა თავის სტატიაში ამ წარწერის შესახებ დაასაბუთა ფაქტი, რომ წარწერა შაბურ პირველს ეკუთვნის[2]. წარწერა შეიცავს შაბურ პირველის რომთან ომების ამბავს და იმპერატორ ვალერიანის დატყვევების აღწერას. ეს ნაწილი, ძალიან დაზიანებული, დაწვრილებით არის გარჩეული ვ. ჰენინგის მიერ. გარდა ამისა, წარწერაში ჩამოთვლილია ცეცხლის დაგზებანი სამეფო სახლის წევრთა და სახელმწიფოს სხვა დიდე-

---

[1] E. Herzfeld, Paiculi, Monument and Inscription of the Early History of the Sasanian Empire.

[2] W. Henning, BSOS IX, გვ. 223—49.

ბულთა სულებისათვის. ამ უკანასკნელთა შორის მოხსენიებულია აგრეთვე ქართლის მეფე ამაზასპიც (იხ. ქვემოთ).

გარდა ზემოაღნიშნულისა, ცნობილია შემდეგი სასანური წარწერები:

1. სამენოვანი წარწერა არდაშირ პირველისა ნახშ-ი რუსტამის რელიეფზე (საშ. სპარსული, პართული და ბერძნული).

2. წარწერა ნახშ-ი რაჯაბიდან შაბურ პირველის რელიეფზე.

3. ორენოვანი წარწერა შაბურ პირველისა ჰაჯიაბადში (ე. წ. შაბურის ბრძანება).

4. საშუალო სპარსული წარწერა შაბურ პირველის მონუმენტზე (შაბურის ქალაქში).

5. საშუალო სპარსული წარწერა Mōbadh kartēr Hōrmizd-ისა ნახშ-ი რაჯაბის კლდეზე (95 სტრიქონი), ერთ-ერთი ყველაზედ ვრცელი და საინტერესო წარწერა, რომლის ავტორი გვამცნებს თავისი წმინდა ცხოვრებისა და სასარგებლო სახელმწიფო მოღვაწეობის შესახებ, რომელსაც იგი ასრულებდა მეფეების: შაბურ პირველის, ორმუზდ პირველის, ვაჰრამ პირველის და ვაჰრამ მეორის დროს (თანამდებობით, როგორც ჩანს, მღვდელთმთავარი).

6. საშუალო სპარსული წარწერა რელიგიური შინაარსისა. მასში ნახსენებია შაბურ I და ვარაჰრან I და II, ნახშ-ი რუსტამის კლდეზე (77—79 სტრიქონი).

7. ორენოვანი წარწერა ნერსესი პაიკულში: 47 სტრიქონი საშ. სპარსული, 44 — პართული (ჰერცფელდით, ნერსეს ბრძანება).

8. საშუალო სპარსული წარწერა, გამოკვეთილი ვაჰრამ I რელიეფზე შაპურში, ფარსში, წარმოგვიდგენს ნერსეს, მისი მამისა და პაპის სახელებსა და ტიტულებს.

9. საშუალო სპარსული წარწერა შაბურ II-ისა, ორი შაბურის გამომხატველ რელიეფის მარჯვნივ თაქ-ი ბუსტანში, წარმოგვიდგენს შაბურ II, მისი მამისა და პაპის სახელებსა და ტიტულებს.

10. საშუალო სპარსული წარწერა პერსეპოლისისა, დათარიღებული შაბურ II მეფობის მეორე წლით, აქამენიდთა სასახლის პორტალზე, 12 სტრიქონი.

11. პერსეპოლისის მეორე წარწერა, საშ. სპარსული, 11 სტრიქონი.

12. სერია დერბენდის მცირე წარწერებისა, შესრულებული სასანიანთა ბატონობის უკანასკნელი საუკუნის მანძილზე.

13. წარწერები სინაგოგაზე დურა-ევროპოსში.

საკმაო რაოდენობით მოიპოვება წარწერები სასანურ ჭურჭელსა, მონეტებზე და გემებზე, რომლებიც წარმოგვიდგენენ დიდი რაოდენობით პირის საკუთარ სახელებსა და ტიტულებს რამდენიმე სტერეოტიპულ ფორმულასთან ერთად. სასანური ფალაურის ძეგლებია აგრეთვე სირიულიდან ფალაურად ნათარგმნი ფალაური ფსალმუნის ნაწყვეტები V საუკუნისა, შემონახული VI საუკუნის ხელნაწერის სახით, მანიქეველური ძეგლები ტურფანისა და ეგვიპტური პაპირუსების ფრაგმენტები ფაჲუმიდან (VII—VIII საუკუნისა ჩ.წ.ა.). ამ ძეგლებზე დაკვირვებისას შეინიშნება ფალაური დამწერლობის განვითარება სასანური წარწერებიდან, სადაც ასოები არ გადაებმიან, გვიანდელი ფალაური ხელნაწერების ხელრთულ კურსივამდე, რომელსაც წიგნურ ფალაურს უწოდებენ (Buchpehlevi).

თეოლოგიური ხასიათის ზოროასტრული ლიტერატურა, რომელმაც ჩვენამდე მოაღწია, განეკუთვნება გვიან სასანურ ხანას ან, უპირატესად, შეთხზული და რედაქტირებულია სასანიდების შემდგომ პერიოდში. განსაკუთრებით თვალსაჩინო იყო ფარსელ თეოლოგთა ლიტერატურული აქტივობა ჩვენი ერის IX საუკუნეში.

ამგვარი ლიტერატურიდან უნდა აღინიშნოს შემდეგი ნაწარმოებები:

1. სასანური ავესტა და მისი კომენტარი „ზენდი“, რომლის მხოლოდ მცირე ნაწილია ჩვენამდის მოღწეული, მაგრამ შინაარსი პირვანდელი 21 ნასკისა გადმოცემულია Dēnkarδ-ის VIII და IX წიგნებში.

2. Dēnkarδ და Bundahišn — კომპილაციური ხასიათის თხზულებანი, რომლებშიც რეზუმირებულია სასანური ავესტისა და „ზენდის“ ნაწილები და მოცემულია მსჯელობა კოსმოგონიის, ლეგენდარული ისტორიის, კოსმოლოგიისა და ბუნების ისტორიის საკითხებზე.

3. საშ. სპარსული ტრაქტატი სახელწოდებით Dātastān i mēnōk i xrat, ორიგინალური თხზულება, შექმნილი სასანიდთა უკანასკნელ საუკუნეში, მაგრამ ჩვენამდე მოღწეული სასანიდთა შემდეგდროინდელი რედაქციით.

4. Ardā Vīrāf nāmak, რომლის შინაარსი, ყოველ შემთხვევაში, სასანური წარმოშობისაა.

5. Māδikān i hazār dātastān — ნაწარმოები ვინმე ფარუხმარდისა, წარმოადგენს ფრაგმენტებს სასანური სამართლის წიგნიდან.

სასანიდთა ეპოქის უკანასკნელ საუკუნეში შეიქმნა მდიდარი ლიტერატურა მორალისტური ხასიათისა (პრაქტიკული და თეო-

რიული მორალი). ამ ტიპის ნაწარმოებებში, რომელთაც Andarz-ები ან Pandnāmak-ები ეწოდებათ, გადმოცემულია ბრძნული აზრები და ქცევის წესები, რომლებიც ხშირად რომელიმე ისტორიულ ან ლეგენდარულ პიროვნებას მიეწერება. ჩვენს განკარგულებაშია რამდენიმე ნაშთი ამგვარი ნაწარმოებებისა სასანიანთა შემდეგდროინდელი ხანიდან. მათ შორის აღსანიშნავია ანდერძი ბრძენი Ōšnar-ისა (ანტიკური ხანის ლეგენდარული პიროვნება), Andarz Xusrō i kavāδān (ანდერძი ხოსრო პირველი ქავადის ძისა), ანდერძი Āturpati Mahraspandān-ისა (გამოჩენილი ქურუმთმთავრისა, შაბურ II დროს), pandnāmak i zardušt, ანდერძი Vazurgmihr-ისა (არაბულ-სპარსული წყაროების ბუზურჯმიჰრი, ხოსრო I ლეგენდარული ბრძენი ვეზირი IX ს.) და სხვა.

საინტერესო ცნობებს სასანიდთა ეპოქის უმაღლესი კლასის გართობა-თამაშობის შესახებ იძლევა საშუალო სპარსული ტრაქტატი Xusro i kavaδān u rēδak-e (ხვასრო ძე ქავადისა და მისი ბიჭი, პაჟი) და ცნობილი და მეტად პოპულარული პატარა ისტორიული რომანი Kār-nāmak i Artaxšēr i Pāpakān სასანიდთა დინასტიის დამფუძნებლის შესახებ, რომელიც თარიღდება აგრეთვე სასანიდთა ეპოქის უკანასკნელი საუკუნით, მაგრამ შემონახულია სასანიდთა შემდეგდროინდელი რედაქციით.

სასანური ლიტერატურა, შემონახული არაბულ-სპარსულ ტრადიციაში. აქამენიდების დროიდან სპარსულ სამეფო კარს ჰქონდა ოფიციალური ქრონიკები; ფიქრობენ, რომ ეს „სამეფო ანალები“ თავმოყრილი იყო ავტორის ან ავტორების მიერ Xᵛaδāy-nāmak-ში (მეფეთა წიგნი), რომელიც შედგენილ იქნა სასანიდთა ეპოქის ბოლოსათვის, ალბათ, ჲაზდიგერდ III დროს. თ. ნოლდეკემ დაგვანახვა, რომ ეს ფალაური ქრონიკა წარმოადგენდა ძირითად წყაროს არსებული უძველესი არაბული და სპარსული ვერსიებისათვის ისლამამდელი ირანის ისტორიისა[1]. ხვადაჲნამაკის არაბულ თარგმანებს შორის ყველაზე ცნობილია თარგმანი იბნ-ულ მუყაფასი (გარდაიცვალა 760 წ. ჩ. ა.), გამუსლიმანებული ზოროასტრელი სპარსელისა, ერუდიტი და აქტიური ავტორისა, რომელმაც ფალაურიდან არაბულად თარგმნა ბევრი სხვა წიგნიც (მათ შორის „ქი-

---

[1] საშუალო სპარსული სათაური ამ წიგნისა არაბულად გადმოცემულია, როგორც kitab siyar muluk'ul 'adjam (წიგნი ცხოვრებისა სპარსელი მეფეებისა) ან უბრალოდ Siyar'ul mulūk (მეფეთა ცხოვრება), სპარსულად Šāhnāmah (მეფეთა წიგნი).

ლილა და დამანა“). სამწუხაროდ, დაკარგულია არა მარტო ფალაური ხვადაჲ-ნამაკი, არამედ იბნ-ულ მუყაფას თარგმანიც. ასევე არ შემონახულა სხვა თარგმანები და რემინისცენციები სასანური ქრონიკისა, რომელთა არსებობის შესახებ გვამცნობენ შემდეგდროინდელი არაბი ავტორები, განსაკუთრებით Hamza Isfāhānī (ანალები შედგენილია 961 წელს).

სამაგიეროდ, ჩვენს დრომდე მოაღწია იბნ-მუყაფას ხელიდან გამოსულმა თარგმანმა მეორე ფალაური წიგნისა, რომელსაც Ayēn-nāmag-ი ეწოდება (ხარისხთა ანუ გარიგების წიგნი). იგი მოგვითხრობს იმ თავისებურების შესახებ, რომელიც ახასიათებდა სახელმწიფო ორგანიზაციასა და საზოგადოებას ირანში სასანიდთა ეპოქაში და იძლევა საინტერესო ცნობებს მაღალი წრეების სხვადასხვა ვარჯიშობა-გართობათა შესახებ.

აღსანიშნავია აგრეთვე ე. წ. „ტანსარის ეპისტოლე“, რომლის ფალაური ორიგინალი აგრეთვე დაკარგულია და შემოკლებული, ახალი სპარსული ვარიანტი იბნ-მუყაფას არაბულ თარგმანს ეყრდნობა. ეს ძეგლი წარმოადგენს ისტორიულ-პოლიტიკურსა და მორალისტურ ტრაქტატს, მიწერ-მოწერის ფორმით დიდ hērpat ტანსარსა და ტაბარისტანის მეფე გუშნასპს შორის. იგი თარიღდება ხოსრო პირველის დროით. ამავე რიგის ძეგლებია Pešīnag-nāmagh (სიძველეთა წიგნი), Tāgnāmah (გვირგვინის წიგნი), Mazdaknāmagh (მაზდაკის ისტორია), Vahrām čōbēn nāmagh (ბარამ ჩუბინის წიგნი) და სხვა მრავალი.

ფალაურ ზოროასტრულ ხელნაწერთა მართლწერა ისტორიულია და საშუალო სპარსული ენის ნამდვილ ფონეტიკურ ვითარებას არ გადმოსცემს; იგი უფრო წინარე-სასანურ ბგერით მდგომარეობას ასახავს. მხოლოდ მწერლების დაუდევრობის წყალობით გაპარული ცალკე სიტყვები-ღა იძლევიან საშუალებას გარკვეული წარმოდგენა ვიქონიოთ სასანური დროის წარმოთქმის შესახებ.

მანიქეველური ტექსტები, წარმოშობილი სხვა სარწმუნოებრივ წრეებში, მოწყვეტილნი ზოროასტრულ ტრადიციას, ფონეტიკური ანბანით არიან დაწერილი და ამიტომ საშუალო სპარსული ფონეტიკის უფრო გვიანდელ სტადიას ასახავენ, ვიდრე გაცილებით უფრო გვიანდელი ზოროასტრული ხელნაწერები, რომლებიც ძველ ორთოგრაფიულ ტრადიციას იცავენ. ამავე მიზეზის გამო მანიქეველური ძეგლები მორფოლოგიურ ფაქტებსაც უკეთ გადმოსცემენ. გვიან სასანური ხანის საშუალო სპარსული ენის ბგერით მდგომარეობას უკეთ ასახავენ აგრეთვე ე. წ. „ფაზენდითა“ (ე. ი. ზენდური ანბანით) და „ფარსით“ დაწერილი ტექსტები. პირველი მათ-

განი წარმოადგენს ხმოვანთა ნიშნების მქონე ავესტური ანბანით ფალაური ტექსტების ტრანსკრიფციას, ხოლო მეორე — არაბული ანბანით. ამ საშუალებას მიმართავდნენ ტექსტების გაგების გასაადვილებლად.

## დამხმარე წყაროები საშუალო ირანული ენების შესასწავლად

საშუალო ირანული ენების შესწავლის საქმეს, განსაკუთრებით დასავლური დიალექტებისას, ძალიან ართულებს თავისებური ფორმა დამწერლობის სისტემისა. იმ მიზეზის გამო, რომ მრავალი ნიშანი ფალაური ანბანისა სხვადასხვაგვარად შეიძლება იქნეს გაგებული, ადგილი აქვს მრავალრიცხოვან შეცდომებს ამა თუ იმ სიტყვის წაკითხვაში. მეორე მხრივ, უმრავლესობა ყველაზე უფრო ხმარებული ჩვეულებრივი სიტყვებისა შენიღბულია არამეული იდეოგრამებით, რომლებიც ზოგჯერ ირანული დეტერმინანტული დაბოლოებებით არიან აღჭურვილი, რაც, რა თქმა უნდა, დიდად უშლის ხელს საშუალო სპარსული წარმოთქმის ნამდვილი სურათის დადგენას. საიმედო კრიტერიუმებს ამ მხრივ შეადგენენ უცხო ენებში შეთვისებული საშუალო სპარსული სიტყვები. მათი ტრანსკრიფცია სომხური, ბერძნული, სირიული, ებრაული, ქართული და სხვა შრიფტებით, საშუალებას იძლევა უფრო გარკვეული წარმოდგენა ვიქონიოთ საშუალო ირანული ეპოქის ფონეტიკური ვითარების შესახებ.

სარწმუნო მონაცემების თითქმის არარსებობა ბგერათა ევოლუციის შესახებ ორივე დასავლურ საშუალო ირანულ დიალექტში განსაკუთრებით საგრძნობია პართული ეპოქისათვის, რადგან მეტიწილი ფონეტიკური ცვლილებები, რომლებიც საშუალო ირანულს ახასიათებს, სწორედ ამ დროს განხორციელდა (მაგალითად, ისეთ მნიშვნელოვან ფონეტიკურ პროცესებს, როგორიც არის ყრუ ხშულთა p t k და ნახევარ ხშულ č-ს გამჟღერება ხმოვანთა შორის, ϑ-ს გადასვლა h-დ, ǐ-ს y-ად ქცევა და სხვა, ადგილი ჰქონდა სწორედ ამ ხანაში). ტექსტებში, რომლებიც III საუკუნის მეორე ნახევრით თარიღდებიან (სასანური წარწერები, მანიქეველური ფრაგმენტები), ისინი უკვე დასრულებული ჩანან.

ჰიუბშმანმა თვალსაჩინო გახადა ის დიდი მნიშვნელობა, რომელიც ენიჭება სომხური ენის მონაცემებს ფალაურის, განსაკუთრებით არშაკიდული ფალაურის, შესწავლის საქმეში. მისი თქმით, სომხურში ნასესხები სიტყვები საუკეთესოდ წარმოგვიდგენენ სპარსულ წარმოთქმას და ფალაური ლექსიკონი, დაცული ისეთი კარ-

გად შენახული ფორმით, როგორც ამას ადგილი აქვს სომხურში, არ არის არც თვით სპარსულში და არც რომელიმე სხვა წყაროში.

ჩვენ ვფიქრობთ, რომ ამ მხრივ გარკვეული მნიშვნელობა უნდა მიენიჭოს ქართული ენის მონაცემებსაც, სადაც ირანული, კერძოდ საშუალო სპარსული, ლექსიკა ასეთივე კარგად შემონახული ფორმით არის წარმოდგენილი თანხმოვანთა სფეროში, როგორც სომხურში, ხოლო ხმოვანთა გადმოცემის თვალსაზრისით ქართულში სომხურთან შედარებით უკეთესი მდგომარეობა აღინიშნება.

## ფონეტიკური შესატყვისობანი საშუალო სპარსულსა და ქართულს შორის

### საშუალო სპარსული ხმოვნების გადმოცემა ქართულში

საშუალო სპარსული ენის ხმოვანთა სისტემა წარმოგვიდგება შემდეგი სახით: a ā, i ī, u ū, ē (ძვ. სპ. ai-დან), ō (ძვ. სპ. au-დან). გარდა ამისა, ნიბერგი აღნიშნავს არასრულ ხმოვანს ə-ს სახით, რომელიც ენაცვლება ē-ს და წარმოადგენს ნაშთს ძველი ირიბი ბრუნვისა, იგი გვხვდება უმთავრესად კომპოზიტთა წევრებს შორის (შდრ. xšaϑrəōār, marzəpān და სხვა).

ძირითადი განმასხვავებელი ნიშანი ქართულსა და ირანულ ხმოვნებს შორის არის ის, რომ ქართული ენა ხმოვანთა სიგრძესიმოკლეს არ არჩევს.

1. საშ. სპარსული a ქართულში გადმოიცემა ა-თი თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. arzanīk ‘ღირსი, ღირსეული, მნიშვნელოვანი’ = ქართ. ა რ ზ ა ნ ი გ ი ‘ღირსი, ღირსეული, ხარისხი’.

საშ. სპარს. aspanǰ ‘თავშესაფარი, სასტუმრო’ = ქართ. მ-ა ს პ ი ნ ძ-ელ-ი „სახლისა და ლხინის უფალი“ (საბა).

საშ. სპარს. asprēs, aspras ‘სარბიელი, მოედანი’ = ქართ. ა ს პ ა რ ე ზ ი ‘მოედანი, მინდორი’.

საშ. სპარს. axᵛān < (ძვ. ირ. ahūvant-) ‘სასიცოცხლო ძალის მქონე, ძლიერი, წარმოსადეგი’ = ქართ. ა ხ ო ვ ა ნ ი ‘მჴნე, ძლიერი’, ‘ტანად დიდი და ძლიერი’.

შეადარეთ აგრეთვე საკუთარი სახელები თავკიდური a-თი:

Aparvēz — ამბარვეზ.
Anāk — ანაკ.
Anōšruvān — ანუშარვან.

Artaxšēr — ა რ დ ა შ ი რ.
Asparug — ა ს ფ ა რ უ გ.
Arvand — ა რ ვ ა ნ დ.
Artag — ა რ ტ ა გ.
Artavazd — ა რ ტ ა ვ ა ზ.
Aršak — ა რ შ ა კ და სხვა.

2. საშ. სპარსული a გადმოცემულია ქართული a ხმოვნით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. tazar 'სასახლე' = ქართ. ტ ა ძ ა რ ი.
საშ. სპარს. āpak[ēnak] 'მინა' = ქართ. ა პ კ ა ჲ „თხელი რამ კანი" (საბა).
საშ სპარს. takōk 'ღვინის თასი' = ქართ. ტ ა კ უ კ ი „მომცრო ჭურჭელი სალვინე" (საბა).
საშ. სპარს. patrōk 'სანათი, სანთელი' = ქართ. პ ა ტ რ უ კ ი 'სანთელი, ფილთა'.
საშ. სპარს. x$^v$āstak 'სიმდიდრე, ქონება' = ქართ. ხ ვ ა ს ტ ა გ ი 'სიმდიდრე, ქონება'.
საშ. სპარს. tanǰ 'ტანჯვა, წამება, გაჭირვება' = ქართ. ტ ა ნ ჯ ვ ა 'წამება'.
საშ. სპარს. tan 'ტანი, სხეული' = ქართ. ტ ა ნ ი 'სხეული' და სხვა.

ს ა კ უ თ ა რ ი  ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Baγδāt — ბ ა გ რ ა ტ.
Bahrām — ბ ა რ ა მ.
Barzabōd — ბ ა რ ზ ა ბ ო დ.
Bahrtam — ბ ა რ ტ ა მ.
Baxtdāt — ბ ა ხ ტ ი ა დ.
Bēvārasp — ბ ე ვ რ ა ს ფ და სხვა.

3. საშუალო სპარსული ā გადმოცემულია ქართულში ა-თი თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. āhōk 'ლაქა, სირცხვილი' = ქართ. ა უ გ ი 'სირცხვილი'.
საშ. სპარს. ālak 'მხარე, გვერდი' = ქართ. ა ლ ა გ ი 'ადგილი'.
საშ. სპარს. āpak[ēnak] 'ბროლი, მინა' = ქართ. ა პ კ ა ჲ, ა პ კ ი 'თხელი კანი'.
საშ. სპარს. āzvar 'ხარბი, შურიანი, მხიარული' = ქართ. ა ზ ა რ 'აზარვით, მხიარულად'.

ს ა კ უ თ ა რ ი   ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Aδarnarsēh — ა დ ა რ ნ ა რ ს ე,   ა დ ა რ ნ ა ს ე.

Arzōk—ა რ ზ უ კ   და სხვა.

4. საშუალო სპარსული ā სიტყვის შიგნით და ბოლოს გადმოცემულია ქართულში ა-თი:

საშ. სპარს. hamxānak (ახ. სპ. همخانه ‘თანამოსახლე, მეზობელი’)=ქართ. ა მ ხ ა ნ ა გ ი.

საშ. სპარს. hangārtan ‘თვლა, აღრიცხვა’=ქართ. ა ნ გ ა რ ე ბ ა, ა ნ გ ა ჰ რ ე ბ ა (ა ნ გ ა ჰ ა რ ი) ‘სიხარბე’, „უსამართლოდ შემკრებელი“ (საბა).

საშ. სპარს. arzanīk ‘ღირსეული, მნიშვნელოვანი’=ქართ. ა რ ზ ა ნ (ი) გ ი, ა რ ზ ა ნ გ ი ‘ღირსება, ხარისხი’.

საშ. სპარს. nišān ‘ნიშანი’=ქართ. ნ ი შ ა ნ-ი და სხვა.

საშ. სპარს. vičār (gužār) ‘ახსნა, განმარტება’=ქართ. გ უ ჯ ა რ ი ‘სიგელი, ახსნითი’.

საშ. სპარს. ziyān ‘ზიანი, ნაკლი’=ქართ. ზ ი ა ნ ი.

საშ. სპარს. ātāk, ādāk ‘ფუძე, მიწა’=ქართ. ი ა ტ ა კ ი ‘ძირი, ფსკერი’.

საშ. სპარს. nižāt (ახ. სპ. nižād) ‘გვარი, ტომი, მოდგმა’=ქართ. ნ ი ჯ ა დ ი „სხვათა ტომში შემწე“ (საბა).

საშ. სპარს. spāh ‘ჯარი, ლაშქარი’=ქართ. ს პ ა ‘ლაშქარი’ და სხვა მრავალი.

ს ა კ უ თ ა რ ი   ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Mihrān — მ ი რ ი ა ნ, მ ი ჰ რ ა ნ.

Hamazāsp — ა მ ა ზ ა ს პ ი.

Anāk — ა ნ ა კ.

Baxtdāt — ბ ა ხ ტ ი ა დ და სხვა.

5. საშუალო სპარსული a, ā გადმოიცემა ქართულში ე-თი:

a) თ ა ვ კ ი დ უ რ   მ ა რ ც ვ ა ლ შ ი:

საშ. სპარს. karp ‘ფორმა, სხეული’=ქართ. კ ე რ პ-ი ‘წარმართთა ღვთაება’.

საშ. სპარს. pas ‘ბოლო’=ქართ. ფ ე ს-უ-ი ‘ძირი’ (მცენარისა), ‘ბოლო’ (სამოსლისა).

საშ. სპარს. čašmdīt ‘თვალით ნახული’ = ქართ. ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი ‘ნამდვილი’.

საშ. სპარს. ramak ‘ჯოგი’ = ქართ. რ ე მ ა კ ი ‘ჯოგი, ფარა’.

საშ. სპარს. spand ‘წმიდა’=ქართ. წ მ ე დ -, წ მ ე ნ დ-ა.

საკუთარი სახელები:
Narsēh—ნერსე, Dārūk—დეროკ.

b) საშ. სპარსული a, ā გადმოიცემა ქართულში ე-თი ბოლომარცვალში:

საშ. სპარს. handarz 'რჩევა, დარიგება'=ქართ. ანდერძი „მოკვდავთაგან დარიგება" (საბა).

საშ. სპარს. frazān 'ბრძენი, მეცნიერი'=ქართ. ბრძენი „დიდად ჭკვიანი" (საბა).

საშ. სპარს. spāhpat 'მხედართმთავარი'=ქართ. სპასპეტი, სპასპეტი 'სარდალი, მხედართმთავარი'.

საკუთარი სახელი გოდერძი— Gōdarz.

6. საშ. სპარსული i გადმოცემულია ქართულში ი-თი სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. nišān 'ნიშანი'=ქართ. ნიშან-ი.

საშ. სპარს. x<sup>v</sup>āhišn 'სურვილი, თხოვნა'=ქართ. ხვაიშან—ხვაიშნობა 'შუამდგომლობა, თხოვნა'.

საშ. სპარს. *nižāt (ახ. სპ. nižād) 'ტომი, გვარი' = ქართ. ნიჯადი 'მეშველი ლაშქარი'.

საშ. სპარს. *nihātak 'დადებული'=ქართ. ნიადაგი.

საშ. სპარს. ziyān=ქართ. ზიანი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. mizd 'საზღაური, ჯილდო'=ქართ. მიზდი 'საზღაური, გადასახადი'.

საშ. სპარს. *duščihr 'უშნო, ულამაზო'=ქართ. დუხჭირი.

საკუთარი სახელები:

Mihr—მირ, მირიან.
Burzmihr—ბუზმირ, ბუზმილ.
*Arčihr—არჩილ და სხვა.

7. საშუალო სპარსული ī გადმოცემულია ქართულში ი ხმოვნით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. grīv 'საზომი ერთეული' = ქართ. გრივი 'მარცვლეულის საზომი'.

საშ. სპარს. nīš 'ნიშანი, სასწაული'=ქართ. ნიში 'ნიშანი, სასწაული'.

საშ. სპარს. pīl 'სპილო'=ქართ. პილო 'სპილო'.

საშ. სპარს. rōčīk 'დღიური'=ქართ. როჭიკი 'დღიური, ჯამაგირი'.

საშ. სპარს. tōzīk tōžīk 'ზეიმის სახე'=ქართ. ტოზიკი 'უსჯულოთ დღესასწაული'.

საშ. სპარს. ōstīkān 'მოურავი, მნე'=ქართ. ს ა - ო ს ტ ი გ ნ - ე 'სატრაპეზო'.

საშ. სპარს. ruspīk 'ქაჯი, ფურია'=ქართ. რ ო ს პ ი კ ი 'მე-ძავი'.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Ardašīr — ა რ დ ა შ ი რ ი.

Afrīdūn -- ა ფ რ ი დ ო ნ ი.

8. საშუალო სპარსული i, ī ქართულში გადმოცემულია ე ხმოვნით:

საშ. სპარს. pīr 'მოხუცი'=ქართ. ბ ე რ ი 'მოხუცი'.

საშ. სპარს. *piriuz (ახ. birinǰ) = ქართ. პ ი ლ ე ნ ძ ი.

საშ. სპარს. patīrak 'შემთხვევა'=ქართ. ფ ა თ ე რ ა კ ი.

საშ. სპარს. zinhār 'უშიშროება'=ქართ. ზ ე ნ ა ა რ ი 'ფიცი, აღთქმა'.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ი: Pēšgīn—ბ ე შ ქ ე ნ და სხვა.

9. საშუალო სპარსული a თავკიდურ პოზიციაში განიცდის ე. წ. პ რ ე ი ო ტ ი ზ ა ც ი ა ს და გადმოცემულია ქართულში როგორც ია:

საშ. სპარს. ${}^{i}$avār=ქართ. ი ა ვ ა რ ი.

საშ. სპარს. ${}^{i}$ādāk=ქართ. ი ა ტ ა კ ი.

საშ. სპარს. Harburz (Alburz)=ქართ. ი ა ლ ბ უ ზ ი.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Ērēč (Ērēz)—ი ა რ ე დ.

Arvand—ი ა რ ვ ა ნ დ ი.

შეადარეთ ა ლ მ ა გ—ი ა ლ მ ა გ ი, ა ლ ღ უ ზ—ი ა ლ ღ უ ზ ი და სხვა.

ასეთსავე მოვლენასთან გვაქვს საქმე ē-ს გადმოცემისას სიტყვის შიგნით სიტყვაში დ ი ა ს პ ა ნ ი, დ ე ს პ ა ნ ი=საშ. სპარს. dēspān-ს. შეადარეთ ქართული სიტყვები დ ე კ ე უ ლ ი და დ ი ა კ ე უ ლ ი, ხ ა-რ ე ბ ა და მ ხ ი ა რ უ ლ ი, დიალექტური ფორმები ა ქ ა ნ ე ბ ს და ა ქ ი ა ნ ე ბ ს, ა ჭ ე ნ ე ბ ს და ა ჭ ი ა ნ ე ბ ს.

10. აღსანიშნავია აგრეთვე ის გარემოება, რომ ზოგიერთ შე-მთხვევაში საშ. სპარსული a ქართულში წარმოდგენილია ი-ს სა-ხით, მაგალითად შემდეგ სიტყვებში:

საშ. სპარს. *vagr=ქართ. ვ ი გ რ ი 'ვეფხვი, ლეოპარდი'. შდრ. სომხ. vagr, სკრ. vyaghra.

საშ. სპარს. aspanǰ 'სასტუმრო, თავშესაფარი'=ქართ. მ - ა ს-პ ი ნ ძ - ე ლ - ი.

საშ. სპარს. patixšāh=ქართ. პ ი ტ ი ა ხ შ-ი.

საშ. სპარს. šamšīr=ქართ. შ ი მ შ ე რ ი 'ხმალი' და სხვა.

11. საშ. სპარსული u ქართულში გადმოცემულია უ ხმოვნით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. gund 'ჯარი, ლაშქარი'=ქართ. გ უ ნ დ ი 'გროვა, ჯგუფი'.

საშ. სპარს. puz-ak 'ფეხი, ღერო, ბუნი'=ქართ. ფ უ ძ ე.

საშ. სპარს. kurpak ‖ kulpak 'ქოხი, სენაკი'=ქართ. ქ უ ლ ბ ა-გ ი 'ფარდული', 'სავაჭრო, საფარდული, დუქანი'.

საშ. სპარს. gumārtak 'ნაცვალი, წარმომადგენელი'=ქართ. გ უ მ ა რ დ ი 'წარმომადგენელი'.

საშ. სპარს. guvālak 'ტომარა, ჩანთა'=ქართ. გ უ ა ლ ა გ ი 'შთასადებელი'.

საშ. სპარს. kurtak 'მოკლე ტუნიკა'=ქართ. კ უ რ ტ ა კ ი 'პერანგი' (ჯაჭვისა)·

საშ. სპარს. kunduruk 'საკმეველი'=ქართ. გ უ ნ დ რ უ კ ი 'საკმეველი'.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Burz — ბ უ რ ზ ო.

Burzmihr — ბ უ ზ მ ი რ.

Gušnak — გ უ შ ნ ა კ.

Gurgēn — გ უ რ გ ე ნ და სხვა.

12. საშ. სპარსული ū გადმოცემულია ქართულში უ- ხმოვნით სიტყვის შიგნითა და ბოლოკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. būn 'საფუძველი'=ქართ. ბ უ ნ ი, ბ უ ნ ე ბ ა.

საშ. სპარს. sapūk=ქართ. ს უ ბ უ ქ ი 'მჩატე'.

საშ. სპარს. čāpūk 'სწრაფი, მოხერხებული'=ქართ. ჭ ა ბ უ კ ი 'ახალგაზრდა, ყმაწვილკაცი'.

13. საშუალო სპარსული u, ū ქართულში გადმოცემულია ო ხმოვნით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. burz 'სიმაღლე'=ქართ. ბ ო რ ც ვ ი 'გორაკი'.

საშ. სპარს. kūsān 'მემუსიკე, მომღერალი'=ქართ. მ-გ ო-ს ა ნ-ი.

საშ. სპარს. ruspīk 'ქაჯი, ფურია'=ქართ. რ ო ს პ ი კ ი, რ ო ს-კ ი პ ი 'მეძავი'.

საშ. სპარს. kūšāk, kūšk 'ციხე-სიმაგრე'=ქართ. კ ო შ კ ი 'ციხე'.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Gurgsār — გ ო რ გ ა ს ა ლ ი.

Dārūk — დ ე რ ო კ.

Xusrav — ხ ო ს რ ო და სხვა.

14. ზოგიერთ შემთხვევაში საშუალო სპარსული u ū გადმოცემულია ჳ-თი:

საშ. სპარს. zūr 'სიცრუე, ტყუილი, სიავე'=ქართ. ძჳრ-ი 'ბოროტი, ავი'.

საკუთარი სახელი Guroēbandak—გჳრობანდაკ.

15. საშუალო სპარსული ē (ძვ. სპარსული ai, ავ. aē) გადმოცემულია ქართულში ე ხმოვნით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. hēšm (hēšm-ak) 'მრისხანე, ცოფიანი'=ქართ. ეშმაკი 'ბოროტი სული, დემონი'.

საშ. სპარს. spēt, spētak 'თეთრი'=ქართ. სპეტაკი 'წმიდა, თეთრი'.

საშ. სპარს. vēšap 'ურჩხულის სახელი' = ქართ. ვეშაპი 'ურჩხული'.

საშ. სპარს. bēvār '10.000'=ქართ. ბევრი '10.000, მრავალი'.

საშ. სპარს. dēspān 'მეფის მოციქული'=ქართ. დესპანი 'ელჩი'.

საკუთარი სახელები:

Pērōz —პეროზ.
Pēšgīn — ბეშქენ.
Aparvēz — ამბარვეზ.
Gurgēn — გურგენ.
Vēžan — ვეჟან.
Zarrēn — ზარენ და სხვა.

გვაქვს შემთხვევა, როდესაც საშ. სპარსული ē გადმოცემულია სიტყვის შიგნით ია-თი: dēspān=დიასპანი, იხილეთ ზევით პრეიოტიზაციის შემთხვევებთან.

16. საშუალო სპარსული ō (ძვ. სპ. au, ავ. ao) = ქართ. ო-ს სიტყვის შიგნითა და ბოლოს:

საშ. სპარს. bōstān 'ბაღი'=ქართ. ბოსტანი.

საშ. სპარს. mōγ 'ქურუმი'=ქართ. მოგვი 'ქურუმი', 'ზოროასტრელი'.

საშ. სპარს. tōzīk 'პიკნიკის სახე'=ქართ. ტოზიკი 'უშჯულოთ დღესასწაული' (საბა).

საშ. სპარს. tōhm 'გვარი, მოდგმა'=ქართ. ტომი 'ნათესავი, მოდგმა'.

საშ. სპარს. āšōft 'აღელვებული, მღელვარე'=ქართ. შფოთი 'ღელვა, ბრბო'.

საშ. სპარს. rōčīk 'დღიური'=ქართ. როჭიკი 'დღიური ლუკმა'.

საკუთარი სახელები:

Barzabd — ბარზაბოდ.

Burzōē — ბურზო.

Gurōēbandak — გჳრო-ბანდაკ.

Gōderz — გოდერძი და სხვა.

17. საშ. სპარსული ō გადმოცემულია ქართული უ- ხმოვნით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. patrōčak 'ყოველდღიური საზრდო, ცხვარი, საქონელი'=ქართ. პატრუცაგი 'მოწერილობა, ხელითწერილი'.

საშ. სპარს. takōk 'საღვინე ჭურჭელი'=ქართ. ტაკუკი 'მცირე საღვინე' (საბა).

საკუთარი სახელები:

Anōšruvān — ანუშირვანი.

Arzōk — არზუკ.

Hōrmizd — ურმიზდი.

Ōstam—უსტამი.

18. ხმოვანთა რედუქცია საშ. სპარსულიდან შეთვისებულ სიტყვებში:

a) ხმოვანი a, ā შეკუმშულია თავკიდურ მარცვალში:

საშ. სპარს. frazān 'ბრძენი, სწავლული'=ქართ. ბრძენი (<*ფრძენი), აგრეთვე ბრძან-ება.

საშ. სპარს. *sāxbar 'სიტყვა, თქმულება'=ქართ. ზღაპარი (ზახბარი<სახბარი) 'მოგონილი ამბავი'.

საშ. სპარს. zār 'გლოვა, ტირილი, ვაება'=ქართ. ზრუნვა.

b) ხმოვანი a შეკუმშულია ბოლოკიდურ მარცვალში:

საშ. სპარ. āpak 'წყლისებური, გამჭვირვალე, მინა'= ქართ. აპაკაჲ, აპკი 'თხელი გარსი'.

საშ. სპარს. hanǰaman 'კრებული'=ქართ. ანჯმნობა 'შეკრება, საჯაროდ გამოცხადება'.

საშ. სპარს. bēvār '10.000'=ქართ. ბევრი '10000, მრავალი'.

საშ. სპარს. dāštan 'დაშტნობა' და სხვა.

საშ. სპარს. ǰamanīdan 'წასვლა'=ქართ. ჯმნა 'წასვლა, განშორება'.

c) ხმოვანი i, ī შეკუმშულია თავკიდურ მარცვალში:

საშ. სპარს. gīlah 'ტირილი, ჩივილი, ვაება'=ქართ. გლახ! (შორისდებული), გლახაკი 'საწყალი, უბედური'.

d) ხმოვანი i, ī შეკუმშულია ბოლოკიდურ მარცვალში:

საშ. სპარს. arzanīk 'ღირსეული'=ქართ. არზანგი, არძანგი 'ხარისხი'.

e) ხმოვანი u, ū შეკუმშულია თავკიდურ მარცვალში:

საშ. სპარს. zūr 'ტყუილი, სიცრუე'=ქართ. ცრუ (<ძრუ<<ძურ-უ).

საშ. სპარს. zūr-ak||-ax 'სიტყვა, თქმული'=ქართ. ზრახ-ვა 'საუბარი, განზრახვა'.

საშ. სპარს. gnvalak 'ტომარი'=ქართ. გვალაგი 'შთასადებელი'.

საშ. სპარს. gurusu 'სიმშილი' = ქართ. გუსნ<გრუსნ 'სიმშილი' (შეჰგუსნეს).

f) ხმოვანი u, ū შეკუმშულია შუა და ბოლოკიდურ მარცვალში:

საშ. სპარს. kundurūk 'საკმეველის სახე'=ქართ. გუნდრუკი 'საკმეველი'.

19. ძალიან ხშირია მონაცვლეობა av (af)>ო, რომელიც დამახასიათებელია ქართულისათვის და ირანულიდან შეთვისებულ სიტყვებშიც იჩენს თავს:

საშ. სპარს. drafš 'დროშა, ალამი'=ქართ. დროშ-ა.

საშ. სპარს. x$^{v}$vārbar 'საკვები, მარცვლეული'=ქართ. ხორბალი (<ხვარბალი).

საშ. სპარს. x$^{v}$āstak 'სიმდიდრე, ქონება'=ქართ. ხოსტაკი (ხვასტაგი) და სხვა.

20. ზოგიერთ შემთხვევებში შეინიშნება თავკიდური ხმოვნის დაკარგვა, რაც შედარებით გვიანდელი ამბავია. ამის მაგალითად შეიძლება გამოგვადგეს საშ. სპარსული vinās, რომელიც ქართულში წარმოდგენილია უნასის სახით, ხოლო „ვეფხისტყაოსანში" ნას-ის სახით—'გონჯი, ულამაზო'. აგრეთვე საშ. სპარს. frapāδak 'მოედანი, საკრებულო', სომხ. հրապարակ, რომელსაც ძველ ქართულში ურაკპარაკის სახით ვხვდებით, ახალ ქართულში კი მისგან მივიღეთ ფორმა ლაპარაკი.

### საშუალო სპარსული თანხმოვნების გადმოცემა ქართულში

საშუალო სპარსულ თანხმოვანთა სისტემა შესაძლებელია წარმოვიდგინოთ შემდეგი სახით:

I. ყრუ ხშულები: p t k
II. მჟღერი ხშულები: b d g
III. ყრუ სპირანტები: f x
მჟღერი სპირანტები: β δ γ
IV. პალატალური აფრიკატები: č ǰ
V. ნახევარხმოვნები: y v
VI. ლიქვიდები: r l
VII. ნაზალები: n m
VIII. სიბილანტები: s z š ž
IX. ასპირატი: h[1]

I. საშუალო სპარსული ყრუ ხშული თანხმოვნების გადმოცემა ქართულში.

საშუალო სპარსული ყრუ ხშულები p t k დაცულია ქართულ ნასესხობებში იმავე პოზიციაში, სადაც საშუალო სპარსულში, მეტწილად თავკიდურში და s, r-ს შემდგომ:

1. საშუალო სპარსული ყრუ ხშული p თავკიდურ პოზიციაში გადმოცემულია ქართული აბრუპტივით პ:

საშ. სპარს. pasēnāk 'შემდგომი, თანამდგომელი' = ქართ. პ ა-სენაკი „მეფის წინაშე მდგომი ხელჯოხიანი მანდატური" (ჩუბინ.).

შდრ. საშ. სპარს. pasēn 'მომდევნო, მიმყოლი', სომხ. պասանիկ 'აბჯრის მტვირთველი'.

საშ. სპარს. passax° 'პასუხი' = ქართ. პ ა ს უ ხ ი.

საშ. სპარს. patrōk 'სანთელი' = ქართ. პ ა ტ რ უ ქ ი 'პატრუქი, ფილთა'.

საშ. სპარს. patrōčāk 'დღიური საზრდო, ცხვარი' = ქართ. პ ა ტ რ უ ც ა გ ი „წყალობის წიგნი, მიწერილობა მეფისაგან მეფესთან" (ჩუბინ.).

საშ. სპარს. pīl 'სპილო' = ქართ. პ ი ლ ო 'სპილო'.

საშ. სპარს. pērahān(ak) 'პერანგი, შემოსაცმელი' = ქართ. პ ე რ ა ნ გ ი 'კვართი'.

შდრ. აგრეთვე ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Pānagušnāsp — პ ა ნ ა გ უ შ ნ ა ს პ.

Pērōz — პ ე რ ო ზ.

2. საშ. სპარსული p s-სა და r-ს შემდეგ ქართულში გადმოცემულია პ თანხმოვნით:

---

[1] ჩვენ ვეყრდნობით ჰ. ნიბერგის ტრანსკრიფციას, წარმოდგენილს მისი საშუალო სპარსული ენის (ფალაურის) სახელმძღვანელოში, იხ. **H. Nyberg, Hfsb, I—II.**

a) ს ა შ.  ს პ ა რ ს. spēt, spētak ‘თეთრი’=ქართ. ს პ ე ტ ა კ ი ‘თეთრი, წმიდა’.

საშ. სპარს. spāh ‘ჯარი, ლაშქარი’=ქართ. ს პ ა ‘ლაშქარი’.

საშ. სპარს. spāhpat ‘მხედართმთავარი’=ქართ. ს პ ა ს პ ე ტ ი, ს პ ა ჲ პ ე ტ ი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. aspanǰ ‘სასტუმრო, თავშესაფარი’=ქართ. მ-ა ს-პ ი ნ ძ-ე ლ ი „სახლისა და ლხინის უფალი“ (საბა).

საშ. სპარს. aspras, asprēs ‘ცხენთა სარბიელი, მოედანი’=ქართ. ა ს პ ა რ ე ზ ი ‘მოედანი, სარბიელი’.

ს ა კ უ თ ა რ ი  ს ა ხ ე ლ ე ბ ი;

Hamazāsp — ა მ ა ზ ა ს პ.

Pānagušnasp — პ ა ნ ა გ უ შ ნ ა ს პ.

Spanddāt — ს პ ა ნ დ ი ა ტ და სხვა.

b) ს ა შ.  ს პ ა რ ს  karp ‘ფ ო რ მ ა, ს ხ ე უ ლ ი’=ქართ. კ ე რ პ ი ‘წარმართთა ღვთაება’[1].

c) ს ა შ.  ს პ ა რ ს უ ლ ი  p  ხ მ ო ვ ნ ი ს  შ ე მ დ გ ო მ  დ ა  ხ მ ო ვ ა ნ-თ ა  შ ო რ ი ს  გ ა დ მ ო ც ე მ უ ლ ი ა  ქ ა რ თ უ ლ ი  პ-თ ი:

საშ. სპარს. tāpak ‘ტაფა’=ქართ. ტ ა პ ა კ ი ‘ტაფა, თაბახი’.

საშ. სპარს. āpak ‘მინა, ბროლი’ (āp-იდან — ‘წყალი’)=ქართ. ა პ კ ა ჲ, ა პ კ ი „თხელი რამ კანი“ (საბა).

3. რიგ შემთხვევებში საშ. სპარსული p გადმოცემულია ქართულში, როგორც ყრუ ფშვინვიერი ფ:

a) ს ა შ.  ს პ ა რ ს.  p=ქ ა რ თ.  ფ-ს  თ ა ვ კ ი დ უ რ  პ ო ზ ი-ც ი ა შ ი:

საშ. სპარს. puzak ‘ფეხი ღერო’ (ხის)=ქართ. ფ უ ძ-ე ‘ძირი, საფუძველი’.

საშ. სპარს. pas-ēn ‘შემდგომი, ბოლო’=ქართ. ფ ე ს-უ ‘ძირი, ბოლო’.

საშ. სპარს. pārdak ‘ფარდა, რიდე’=ქართ. ფ ა რ დ ა გ ი ‘ფარ-და, ხალიჩა’.

პართ. pahr, საშ. სპარს. pās ‘ფარი’=ქართ. ფ ა რ ი, იმავე მნიშვნელობით. შდრ. სომხ. *պահ*.

---

[1] მაგრამ საშ. სპარს. kurpak = სომხ. *կրպակ* — ქართულში წარმოდგენილია, როგორც ქ უ ლ ბ ა გ ი, რაც იმას მოწმობს, რომ იგი შედარებით გვიან არის ნასესხე-ბი საშ. სპარსულიდან, ამასთან, დაბოლოება -ak > -აგ გვიჩვენებს, რომ ახალი სპარსული کلبه არ შეიძლება ამოსავალი იყოს მისთვის; როგორც ჩანს, საშ. სპარსულშივე გვქონდა მოგვიანო ფორმა kurbag, რომელიც საფუძვლად დაედო ქართულ ფორმას.

საშ. სპარს. part 'ვალი' გადასახადი', შდრ. სომხ. *պարթ-ք* =ქართ. ფარდ (ფრდა, მო-ფარდ-ული, სა-ფარდ-ული).

საშ. სპარს. patīrak 'შემთხვევა, შეხვედრა'=ქართ. ფათერაკი 'შემთხვევა, ხიფათი, უბედურება'.

შეადარეთ აგრეთვე საკუთარი სახელი Parsamana — ფარსმანი.

b) საშ. სპარსული p გადმოცემულია ქართულში ფ თანხმოვნით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. āpak 'ბროლი, მინა'=ქართ. აფსკა (აპკა) 'აპკი'.

საშ. სპარს. tāpak 'ტაფა'=ქართ. ტაფა, იმავე მნიშვნელობით.

4. საშუალო სპარსული p გადმოცემულია ქართულში სონორი მ თანხმოვნით:

a) თავკიდურ პოზიციაში საშ. სპარს. p=ქართ. მ-ს შემდეგ სიტყვებში:

საშ. სპარს. pāhr 'დაცვა, ფარვა'=ქართ. მარხ- 'მარხვა, შენახვა, დაცვა' (სიტყვა შემოსულია, როგორც ჩანს, პართულიდან. შდრ. სომხ. *պահել*).

საშ. სპარს. part 'ვალი, გადასახადი'=ქართ. მართ-, მართებს 'ვალად აქვს'.

b) საშ. სპარს. p-ს ქართული მ-თი გადმოცემის შემთხვევა გვაქვს აგრეთვე s-ს შემდგომ:

საშ. სპარს. sp=ქართ. წმ-ს სიტყვებში წმედ-წმიდა || წმენდ-წმინდა.

საშ. სპარს. spand 'წმინდა, ნეტარი'=ქართ. წმედ-||წმენდ- (წმენდს, წმინდა) 'წმინდა, ნეტარი, მართალი', საბას თქმით წმიდა ითქმის „მხოლოსა ღვთისა ზედა და რომელნი ღმერთმან წმიდა ყვნა მსახურნი და სათნო-მყოფელნი მისნი“.

5. საშუალო სპარსული p გადმოცემულია ქართულში, როგორც მჟღერი ბ:

a) თავკიდურ პოზიციაში p=ბ-ს:

საშ. სპარს. pīr 'მოხუცი'=ქართ. ბერი 'მოხუცი'.

საკუთარი სახელები:

Pēšgēn — ბეშქენ.

Pahlavān — ბაჰლაუნდი.

b) სიტყვის შიგნით:

საშ. სპარს. sapūk 'სუბუქი, ადვილი'=ქართ. სუბუქი 'მჩატე'

საშ. სპარს. tāpak 'ტაფა'=ქართ. ტაბაკი.

საშ. სპარს. kurpak=ქართ. ქულბაგი.

საშ. სპარს. čāpūk=ქართ. ჭაბუკი.

6. საშუალო სპარსული t გადმოცემულია ქართულში აბრუპტი-ვით ტ თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. tan 'სხეული' = ქართ. ტ ა ნ ი 'სხეული, ფიგურა'.

საშ. სპარს. tanǰ 'წამება, შევიწროება' = ქართ. ტ ა ნ ჯ-ვ ა, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. tazar 'სასახლე' = ქართ. ტ ა ძ ა რ ი 'სასახლე', 'საყდარი'.

საშ. სპარს. tākōk 'საღვინე თასი' = ქართ. ტ ა კ უ კ ი 'მცირე საღვინე'.

საშ. სპარს. tōhm 'გვარი, მოდგმა' = ქართ. ტ ო მ ი 'მოდგმა', 'ნათესავი', 'გვარი'.

საშ. სპარს. tōzīk 'პიკნიკის სახე' = ქართ. ტ ო ზ ი კ ი 'უსჯუ-ლოთა დღესასწაული'.

საშ. სპარს. tāčīk, tāyčīk 'არაბული' = ქართ. ტ ა ი ჭ ი, ტ ა ი-ჭ ი კ ი 'არაბული', 'არაბული ცხენი'.

საშ. სპარს. tāpāk 'ტაფა' = ქართ. ტ ა პ ა კ ი 'ტაფა', 'თაბახი'.

7. საშუალო სპარსული t გადმოცემულია ქართული ტ-თი s, r, x-ს შემდგომ სიტყვის შიგნით:

a) ს ა შ. ს პ ა რ ს. st = ქ ა რ თ. ს ტ-ს.

საშ. სპარს. bōstān 'ბაღი, ყვავილნარი' = ქართ. ბ ო ს ტ ა ნ ი 'ბაღი, მტილი'.

საშ. სპარს. dastəvar, dastūr 'მრჩეველი, უმაღლესი მოხელე მეფის კარზე, ქურუმი' = ქართ. დ ა ს ტ უ რ ი 'მოხელე, ნდო-ბით აღჭურვილი პირი, ვეზირი'.

საშ. სპარს. ōstīkān 'მოურავი' = ქართ. ო ს ტ ი გ ა ნ ი, ს ა-ო ს-ტ ი გ ნ-ე 'სატრაპეზო'.

საშ. სპარს. sastīk 'ძლიერი მტკიცე, მკაცრი' = ქართ. ს ა ს-ტ ი კ ი 'ძლიერი, მკაცრი, შეუბრალებელი'.

საშ. სპარს. xᵛāstak 'ქონება, სიმდიდრე' = ქართ. ხ ვ ა ს ტ ა გ ი, ხ ო ს ტ ა კ ი 'ქონება, სიმდიდრე'.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ი Ōstam — უ ს ტ ა მ.

b) ს ა შ. სპარს. r t = ქ ა რ თ. რტ-ს:

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Artak — ა რ ტ ა გ.

Artavazd — ა რ ტ ა ვ ა ზ.

Bahrtam — ბ ა რ ტ ა მ.

c) ს ა შ. ს პ ა რ ს. xt = ქ ა რ თ. ხტ-ს.

Baxtyāδ — ბ ა ხ ტ ი ა დ.

8. საშუალო სპარსული t გადმოცემულია ქართულში, როგორც დ სიტყვის შიგნით სახმოვანთაშორისო მდგომარეობაში და r, n-ს შემდგომ:

საშ. სპარს. gumārtak 'ნაცვალი, წარმომადგენელი'=ქართ. გ უ მ ა რ დ ი 'წარმომადგენელი'.

საშ. სპარს. āyatkār 'ხსოვნა სახსოვარი'=ქართ. ი ა დ გ ა რ ი 'მოსახსენებელი'.

საშ. სპარს. nipart 'შემოვლა'=ქართ. ნ ა ვ ა რ დ ი.

საშ. სპარს. nihātak 'დადებული, საფუძველი'=ქართ. ნ ი ა-დ ა გ ი 'მიწა', 'ფუძე'.

საშ. სპარს. nižāt 'გვარი, მოდგმა'=ქართ. ნ ი ჯ ა დ ი 'სხვათა თემში შემწე, მეშველი ლაშქარი'.

საშ. სპარს. partak 'ფარდა, რიდე, ხალიჩა'=ქართ. ფ ა რ-დ ა გ ი 'ფარდა, ხალიჩა'.

საშ. სპარს. part 'ვალი'=ქართ. ფ რ დ ა, მ ო-ფ ა რ დ-უ ლ ი — (შდრ. პარტახტი 'სახადი') 'გაყიდვა, გამყიდველი'.

საშ. სპარს. kartak 'ნაკვეთი'=ქართ. ქ ა რ დ ა გ ი 'მიწის ნაკვეთი, სათიბი'.

საშ. სპარს. xurt 'მცირე ნაწილაკი'=ქართ. ხ უ რ დ ი 'ნაგლეჯი, ნამცეცი'.

საშ. სპარს. x$^{v}$at 'თვით'=ქართ. ხ ვ ა დ ი 'მამრი, მამალი'.

9. საშუალო სპარსული k თავკიდურ პოზიციაში გადმოცემულია ქართულში აბრუპტივით კ:

საშ. სპარს. karp 'სხეული, ფიგურა'=ქართ. კ ე რ პ ი 'წარმართთა ცრუ ღმერთი'.

საშ. სპარს. kubast 'სამოსლის სახე'=ქართ. კ უ ბ ა ს ტ ი 'სამოსელი, თავსაბურავი'.

საშ. სპარს. kalanb 'კომბოსტო'=ქართ. კ ა ლ ნ ა ბ ი 'კომბოსტო'.

საშ. სპარს. kōšak 'ციხე, კოშკი'=ქართ. კ ო შ კ ი 'ციხე'.

საშ. სპარს. kurtak 'საომარი სამოსელი'=ქართ. კ უ რ ტ ა კ ი 'ჯაჭვის პერანგი', 'ვარმე', „ესე არს სამოსელი მეომრისა, საჩინო, ჯაჭუთა გარეგან" (საბა).

10. საშ. სპარსული k გადმოცემულია ქართული კ-თი სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. Mihrākān 'მითრას დღესასწაული'=ქართ. მ ი რ-კ ა ნ ი 'თვის სახელი, მარტი'.

საშ. სპარს. dahkān 'მეათედი'=ქართ. დ რ ა ჰ კ ა ნ ი 'ფულის ერთეული'.

სიტყვის ბოლოს k=კ-ს:

საშ. სპარს. takōk 'საღვინე ჭურჭელი'=ქართ. ტ ა კ უ კ ი 'მცირე საღვინე'.

საშ. სპარს. sēnakpān=ქართ. ს ე ნ ა კ ა პ ა ნ ი.

საშ. სპარს. tōzīk 'პიკნიკის სახე'=ქართ. ტ ო ზ ი კ ი 'უსჯულოთ დღესასწაული'.

საშ. სპარს. xᵛāstak 'ქონება, სიმდიდრე'=ქართ. ხ ო ს ტ ა კ ი 'ქონება, სიმდიდრე'.

საშ. სპარს. spētak 'თეთრი'=ქართ. ს პ ე ტ ა კ ი 'თეთრი'.

საშ. სპარს. sastīk 'ძლიერი'=ქართ. ს ა ს ტ ი კ ი 'ძლიერი, ულმობელი, შეუბრალებელი'.

საშ. სპარს. kōšak=ქართ. კ ო შ კ ი.

საშ. სპარს āpak=ქართ. ა პ კ ი და სხვა.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Anak—ა ნ ა კ.

Arzōk — ა რ ზ უ კ.

Dārūk — დ ე რ ო კ.

11. საშ. სპარსული k წარმოდგენილია ქართულში, როგორც მჟღერი გ სიტყვის შიგნით და ბოლოს.

a) ს ა შ. ს პ ა რ ს. k=g-ს n, r-ს შ ე მ დ გ ო მ:

საშ. სპარს. haugār 'თვლა, აღრიცხვა' (ავ. hankārəϑa-)=ქართ. ა ნ გ ა რ ე ბ ა, ა ნ გ ა ჰ რ ე ბ ა 'სიხარბე', „უსამართლოდ შემკრებლობა“ (საბა).

საშ. სპარს. dānk 'მარცვალი', 'მცირე საზომი ერთეული'= ქართ. დ ა ნ გ ი „სამის კერატის წონა“ (საბა).

საშ. სპარს. ōstīkān 'მეურვე'=ქართ. ო ს ტ ი გ ა ნ ი.

b) ს ა შ. ს პ ა რ ს. k=ქ ა რ თ. გ-ს ს ი ტ ყ ვ ი ს ბ ო ლ ო ს:

საშ. სპარს. ālak 'მხარე, ნახევარი'=ქართ. ა ლ ა გ ი 'გზა, მიმართულება, ადგილი'.

საშ. სპარს. hamxānak 'თანამოსახლე'=ქართ. ა მ ხ ა ნ ა გ ი 'მეგობარი, ახლობელი'.

საშ. სპარს. āhōk 'ლაქა, ნაკლი'=ქართ. ა უ გ ი 'სირცხვილი'.

საშ. სპარს. arzānīk 'ღირსი, ღირსეული'=ქართ. ა რ ზ ა ნ ი გ ი 'ღირსება, ხარისხი'.

საშ. სპარს. guvālak 'ტომარი, შთასადებელი'=ქართ. გ ვ ა ლ ა გ ი 'შთასადებელი'.

საშ. სპარს. hēšmak 'მრისხანე, ბრაზიანი, ცოფიანი'=ქართ. შ მ ა გ ი 'ხელი'.

საშ. სპარს. nihātak 'დადებული, საფუძველი'=ქართ. ნ ი ა-დ ა გ ი 'მიწა, საფუძველი'.

საშ. სპარს. *nāvak 'საარსებო საშუალება'=ქართ. ნ ო ვ ა გ ი, ს ა ნ ო ვ ა გ ე 'საკვები'.

საშ. სპარს. *perahānak=ქართ. პ ე რ ა ნ გ ი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. patrōčak 'დღიური საზრდო, საქონელი'=ქართ. პ ა ტ რ უ ც ა გ ი 'ხელნაწერი, გრაგნილი'. შეადარეთ სომხურიდან ნასესხები ფორმა პ ა ტ რ უ ჭ ა კ ი (საბა).

საშ. სპარს. fravartak 'ხელნაწერი'=ქართ. რ ო ა რ ტ ა გ ი 'ხელნაწერი, გრაგნილი'.

საშ. სპარს. sādak 'უბრალო, მარტივი'=ქართ. ს ა დ ა გ ი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. kurpak 'ფარდული. დუქანი'=ქართ. ქ უ ლ ბ ა გ ი 'ფარდული, დუქანი'.

საშ. სპარს. kartak 'ნაკვეთი'=ქართ. ქ ა რ დ ა გ ი 'მიწის ნაკვეთი, სათიბი'.

საშ. სპარს. čarmak 'თეთრზე შავით დაწინწკლული ცხენი'=ქართ. ჭ ა რ მ ა გ ი.

საშ. სპარს. xᵛāstak 'ქონება, სიმდიდრე'=ქართ. ხ ვ ა ს ტ ა გ ი 'ქონება, სიმდიდრე' და სხვა.

12. საშ. სპარს. k გადმოცემულია ქართულში ყრუ ფშვინვიერი ქ-თი:

a) თ ა ვ კ ი დ უ რ პ ო ზ ი ც ი ა შ ი k = ქ-ს:

საშ. სპარს. kantak 'გამოკვეთილი'=ქართ. ქ ა ნ დ ა კ ე ბ ა 'სკულპტურა'.

საშ. სპარს. kārvan 'ქარავანი'=ქართ. ქ ა რ ა ვ ა ნ ი.

საშ. სპარს. kurpak=ქართ. ქ უ ლ ბ ა გ ი.

b) ზ ო გ ი ე რ თ შ ე მ თ ხ ვ ე ვ ა შ ი დ ა ბ ო ლ ო ე ბ ი ს k გ ა-დ მ ო ც ე მ უ ლ ი ა ქ ა რ თ უ ლ შ ი, რ ო გ ო რ ც ხ:

საშ. სპარს. gilak 'ტირილი, ვაება'=ქართ. გ ლ ა ხ! - შორისდებული და მისგან წარმოებული გ ლ ა ხ ა კ ი.

საშ. სპარს. zūrak 'თქმული, ტყუილი'=ქართ. ზ რ ა ხ-, ზ რ ა ხ-ვ ა 'საუბარი, განზრახვა'.

II. ს ა შ უ ა ლ ო ს პ ა რ ს უ ლ ი მ ჟ ღ ე რ ი ხ შ უ ლ ე ბ ი ს გ ა დ-მ ო ც ე მ ა ქ ა რ თ უ ლ შ ი.

საშუალო სპარსული მჟღერი ხშულები b d g (ხმოვანთა შორის და სონორთა შემდგომ β δ γ სპირანტები) გადმოცემულია ქართულში მჟღერი ხშულებით ბ დ გ.

1. საშ. სპარსული b=ქართ. ბ-ს თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. bēvār '10000'=ქართ. ბ ე ვ რ ი '10000, მრავალი'.

საშ. სპარს burz 'მაღალი'=ქართ. ბ ო რ ც ვ ი 'გორაკი'.
საშ. სპარს. bōstān 'ბაღი, ყვავილნარი'=ქართ. ბ ო ს ტ ა ნ ი 'მტილი'.
საშ. სპარს. būn 'ბუნება' φύσις=ქართ. ბ უ ნ ი, ბ უ ნ ე ბ ა.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Baγdāt—ბ ა გ რ ა ტ (სომხ. *Բագրատ*).
Baγpuhr—ბ ა კ უ რ ი (სომხ. *Բակուր*).
Barzabōδ—ბ ა რ ზ ა ბ ო დ.
Bahrtam—ბ ა რ ტ ა მ.
Baxtdāt, Baxtyād—ბ ა ხ ტ ი ა დ.
Bēvārasp—ბ ე ვ რ ა ს ფ ი.
Burzmihr—ბ უ ზ მ ი რ და სხვა.

2. საშ. სპარსული b სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. kalanb, karanb=ქართ. კ ა ლ ნ ა ბ ი 'კომბოსტო'.
საშ. სპარს. x^v^ārbar 'საკვები მარცვლეული'=ქართ. ხ ო რ ბ ა ლ ი, ხ ვ ა რ ბ ა ლ ი.
საშ. სპარს. tablak 'დოლი'=ქართ. ტ ა ბ ლ ა კ ი და სხვა.

3. საშ. სპარსული d გადმოცემულია ქართულში მჟღერი დ-თი თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. dastəvar 'ვეზირი, მრჩეველი, ქურუმი'=ქართ. დ ა ს ტ უ რ ი 'მოხელე, მრჩეველი'.
საშ. სპარს. dēv 'დემონი, ბოროტი სული'=ქართ. დ ე ვ ი 'ეშმაკი, ბოროტი სული'.
საშ. სპარს. dram 'ფულის ერთეული'=ქართ. დ რ ა მ ა 'ფულის ერთეული'.
საშ. სპარს. dandān 'კბილი'=ქართ. დ ა ნ დ ა ლ ი 'პირის მახე'.
საშ. სპარს. *dahkān ან darhkān 'ფულის ერთეული'==ქართ. დ რ ა ჰ კ ა ნ ი „ფლური, ოთხი დრამის წონა ოქრო" (საბა).
საშ. სპარს. dānk 'მარცვალი'=ქართ. დ ა ნ გ ი „სამის კერატის წონა" (საბა).
საშ. სპარს. drafš 'დროშა, ალამი'=ქართ. დ რ ო შ ა.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ი Dārūk—დ ე რ ო კ.

4. საშ. სპარსული d გადმოცემულია ქართულში მჟღერი დ-ს სახით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. handarz 'რჩევა, დარიგება'=ქართ. ა ნ დ ე რ ძ ი.
საშ. სპარს. kundurūk=ქართ. გ უ ნ დ რ უ კ ი 'საკმეველი'.

საშ. სპარს. mizd 'საზღაური'=ქართ. მ ი ზ დ ი 'საზღაური, გადასახადი'.

საშ. სპარს. xōd 'ქუდი, თავსაბურავი'=ქართ. ქ უ დ ი.

საშ. სპარს. gund 'ჯარი, არმია'=ქართ. გ უ ნ დ ი 'ჯგუფი, გროვა'.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Barzabod — ბ ა რ ზ ა ბ ო დ.

Gōdarz — გ ო დ ე რ ძ ი.

Guroēbandak — გ ჳ რ ო ბ ა ნ დ ა კ.

duxt 'ასული' — დუხტი (Guranduxt, Mirānduxt და სხვა).

Tīrdāt — თ რ დ ა ტ.

Mihrdāt — მ ი რ დ ა ტ.

Ōhrmazd — უ რ მ ი ზ დ ი და სხვა.

5. საშ. სპარსული d(δ) გადმოცემულია ქართულში, როგორც **რ**:

საშ. სპარს. čašmdīt 'თვალით ნახული'=ქართ. ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი 'ნამდვილი' (სომხ. *ճշմարիտ*).

საშ. სპარს. frapāδak 'მოედანი, საკრებულო'=ქართ. უ რ ა კ პ ა რ ა კ ი 'მოედანი, გზაჯვარედინი' (სომხ. *հրապարակ*).

საშ. სპარს. hambōδ 'კოცნა'=ქართ. ა მ ბ ო რ ი 'კოცნა' (სომხ. *համբոյր*).

საშ. სპარს. xōδ 'ქუდი'=ქართ. ხ ო ი რ ი (სომხ. *խոյր*).

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ი Bāγdāt — ბ ა გ რ ა ტ ი (სომხ. *Բագարատ*).

6. საშ. სპარსული g გადმოცემულია ქართულში მჟღერი **გ**-ს სახით თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. ganǰ 'განძი, საუნჯე'=ქართ. გ ა ნ ძ ი 'საუნჯე'.

საშ. სპარს. gilak 'ვაება, ტირილი'=ქართ. გ ლ ა ხ! 'ვაჲ'.

საშ. სპარს. grīv 'მარცვლეულის საზომი'=ქართ. გ რ ი ვ ი.

საშ. სპარს. *guvalak 'ტომარი'=ქართ. გ უ ა ლ ა გ ი 'შთასადებელი'.

საშ. სპარს. gōhr, gōhar 'გვარი, მოდგმა, კეთილშობილი, მარგალიტი'=ქართ. გ ო ვ ა რ ი, გ უ ა რ ი.

საშ. სპარს. grōh 'ჯგუფი, გროვა, მასა'=ქართ. გ რ ო 'გუნდი, ჯგუფი'.

საშ. სპარს. gumartak 'ნაცვალი, წარმომადგენელი'=ქართ. გ უ მ ა რ დ ი 'წარმომადგენელი'.

საშ. სპარს. gurusn, gušn 'სიმშილი'=ქართ. გ უ ს ნ 'შიმშილი' (შეჰგუსნეს).

საკუთარი სახელი Gōd̄arz — გოდერძი.

7. საშ. სპარსული g (γ) გადმოცემულია ქართულში მჟღერი გ-ს სახით სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. yagund = ქართ. იაგუნდი 'ლალი, ძვირფასი ქვა წითელი ფერისა'.

საშ. სპარს. mōγ 'ქურუმი' = ქართ. მოგვი 'ქურუმი, ზოროასტრელი'.

საშ. სპარს. čōβēγān 'თამაშის სახე, პოლო' = ქართ. ჩოგანი 'პოლოს თამაში'.

საშ. სპარს. vagr 'ვეფხვი, ლეოპარდი' = ქართ. ვიგრი.

საშ. სპარს. bagīn 'საკურთხეველი' = ქართ. ბაგინი 'საკურთხეველი, ბომონი'.

III. საშუალო სპარსული პალატალური აფრიკატების č-სა და ǰ-ს გადმოცემა ქართულში.

1. საშ. სპარსული č გადმოცემულია ქართულში, როგორც ჩ თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. čaβūk 'სწრაფი, მოხერხებული' = ქართ. ჩაუქი 'ცქვიტი და შემძლე'.

საშ. სპარს. čōβēγān 'ცხენბურთი, პოლო' = ქართ. ჩოგანი 'ცხენბურთი, პოლო'.

საშ. სპარს. čaxr 'ჩარხი, ბორბალი' = ქართ. ჩარხი.

საშ. სპარს. č = ქართ. ჩ-ს სიტყვის შიგნით:

საშ. სპარს. vačak 'შვილი' (ცხოველისა) = ქართ. ვაჩე (საკ. სახ.), საშ. სპარს. *Arčihr = ქართ. არჩილ.

2. საშ. სპარსული č გადმოცემულია ქართულში აბრუპტივით ჭ თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. čālak 'კუნძული, ხმელეთი' = ქართ. ჭალაკი.

საშ. სპარს. čašmd̄īt 'თვალით ნახული, თვალსაჩინო' = ქართ. ჭეშმარიტი 'ნამდვილი'.

საშ. სპარს. čapūk 'სწრაფი, მოხერხებული' = ქართ. ჭაბუკი.

საშ. სპარს. čarmak 'თეთრი ცხენი' = ქართ. ჭარმაგი.

3. სიტყვის შიგნით საშ. სპარს. č = ქართ. ჭ-ს:

საშ. სპარს. vāčār 'საქონელი, ბაზარი' = ქართ. ვაჭარი 'გამყიდველი'.

საშ. სპარს. rōčīk 'დღიური' = ქართ. როჭიკი 'დღიური საზრდო'.

საშ. სპარს. tāčīk = ქართ. ტაიჭიკი, ტაიჭი.

4. საშ. სპარსული č გადმოცემულია ქართულში სისინა აფრიკატით ც სიტყვის შიგნით:

საშ. სპარს. patrōčak 'ღღიური საზრდო, ცხოველი' = ქართ. პ ა ტ რ უ ც ა გ ი 'ეტრატი, წერილი მეფისა მეფესთან'.

საშ. სპარს. *gūrčīk 'ქურციკი' = ქართ. ქ უ რ ც ი კ ი — იდენტ. მნიშვნელობით.

5. საშ. სპარს. č გამდოცემულია ქართულში მჟღერი სისინა აფრიკატით ძ სიტყვის შიგნით:

საშ. სპარს. nōč 'ნაძვის ხე' (ძვ. სპარს. naučaina-) = ქართ. ნ ა ძ ვ, შდრ. სომხ. *նոճ*.

საშ. სპარს. tazar (ძვ. სპ. tačara-) 'სასახლე' = ქართ. ტ ა ძ ა რ ი 'სასახლე, საყდარი' (სომხ. *տաճար*).

6. საშ. სპარსული č გადმოცემულია ქართულში მჟღერი შიშინა აფრიკატით ჯ:

საშ. სპარს. apəčār 'იარაღი, ინსტრუმენტი' = ქართ. ა ბ ჯ ა- რ ი 'საჭურველი, იარაღი'.

საშ. სპარს. vičār 'ახსნა, განმარტება' (ახ. guzār) = ქართ. გ უ ჯ ა რ ი 'სიგელის სახე'.

7. საშ. სპარსული მჟღერი პალატალური აფრიკატი ǰ გადმოცემულია ქართულში მჟღერი აფრიკატითვე ჯ:

a) ǰ = ჯ-ს თ ა ვ კ ი დ უ რ პ ო ზ ი ც ი ა შ ი: ძალიან იშვიათია თვით საშუალო სპარსულში (საკ. სახ. Jamasp — ჯ ა მ ა ს პ ი, ǰēh < ǰahika) ქართულში მაგალითები არ გვაქვს.

b) ს ა შ. ს პ ა რ ს უ ლ ი ǰ გ ა დ მ ო ც ე მ უ ლ ი ა ქ ა რ თ უ ლ შ ი მ ჟ ღ ე რ ი ა ფ რ ი კ ა ტ ი ჯ-ს მ ე შ ვ ე ო ბ ი თ ს ი ტ ყ ვ ი ს შ ი გ- ნ ი თ მ ე ტ წ ი ლ ა დ n, r-ს შ ე მ დ გ ო მ:

საშ. სპარს. hanǰāman 'კრებული' = ქართ. ა ნ ჯ ა მ ა ნ ი, ა ნ- ჯ მ ნ ო ბ ა.

საშ. სპარს. tanǰ 'ტანჯვა, შევიწროება' = ქართ. ტ ა ნ ჯ ვ ა 'გვემა, წამება'.

საშ. სპარს. arǰ (ავ. < arəǰah-) 'ღირსეული, მნიშვნელოვანი, ფასეული' = ქართ. ა რ ჯ- სიტყვაში მ-ა რ ჯ-უ-ე, მ-ა რ ჯ-უ- ე ნ-ა. შდრ. სომხ. *աջ* მ ა რ ჯ ვ ე ნ ა, სადაც დაკარგულია r ǰ-ს წინ.

8. საშ. სპარსული ǰ გადმოცემულია ქართულში, როგორც სისინა მჟღერი აფრიკატი ძ:

საშ. სპარს. ganǰ 'საუნჯე'=ქართ. განძი 'საფასე, საუნჯე'.

საშ. სპარს. aspanǰ 'სასტუმრო, თავშესაფარი'=ქართ. მასპინძელ-ი, გეოგრაფიული სახელი ასპინძა.

საშ. სპარს. *pirinǰ 'ბრინჯაო, სპილენძი'=ქართ. პილენძი. ქალაქის სახელი Ganǰak=ქართ. განძაკი.

9. საშ. სპარს. ž (< ძვ. სპ. ǰ) გადმოცემულია ქართულში მჟღერი ჟ-თი სიტყვის შიგნით:

საკუთარი სახელი Vēžan— ვეჟან, აგრეთვე მაეჟან.

10. საშ. სპარს. ž (<ძვ. სპარს. ǰ) გადმოცემულია ქართულში მჟღერი შიშინა აფრიკატით ჯ:

საშ. სპარს. nižāt 'მოდგმა'=ქართ. ნიჯადი 'სხვათა ტომში შემწე'.

საშ. სპარს. đōžaxᵛ 'ჯოჯოხეთი'=ქართ. ჯოჯოხეთი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. žatak 'ნაცემი, მცირე, დალეული'=ქართ. ჯადაგი 'ჯლანი'.

IV. საშუალო სპარსული ყრუ სპირანტების f, x-ს გადმოცემა ქართულში.

1. საშ. სპარსული f გადმოცემულია ქართულში ბაგისმიერი ფშვინვიერი ფ-ს სახით თავკიდურ პოზიციაში:

საკუთარი სახელები:

Farnavaz — ფარნავაზ.

Farrux — ფარუხ.

სიტყვის შიგნით f=ფ-ს თანხმოვანთა კომპლექსებში:

a) საშ. სპარს. āšōft 'მღელვარე'=ქართ. შფოთი 'მღელვარება, ბრბო'.

საკუთარი სახელი Frēdūn — ფრიდონ.

b) საშ. სპარსული f გადმოცემულია ქართულში მჟღერი ხშული ბ-თი (<ფ-საგან):

საშ. სპარს. frazān 'მეცნიერი, ბრძენი'=ქართ. ბრძენი (<ფრძენ).

საშ. სპარს. frazān=ქართ. ბრძან($<$ ფრძან) 'ბრძანება, განკარგულება'.

c) საშ. სპარსული f კომპლექსში fr გადმოცემულია ქართულში როგორც ჰრ/რ (სომხურის მსგავსად) თავკიდურ პოზიციაში: საშ. სპ. fravartak=ქართ. როარტაგი, სომხ. հրովարտակ და სხვა.

d) საშ. სპარს. fr=ქართ. ურ-ს:

საშ. სპარსული frapāδak 'თავშესაყარი ადგილი, მოედანი'= ქართ. ურაკპარაკი 'მოედანი' (შდრ. სომხ. հրապարակ).

e) საშ. სპარს. af=ქართ. ო-ს:

საშ. სპარს. drafš 'დროშა, ალამი'=ქართ. დროშ-ა, იმავე მნიშვნელობით.

2. საშ. სპარსული ყრუ სპირანტი x გადმოცემულია ქართულში ყრუ სპირანტითვე ხ.

a) თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. x$^v$āhišn 'სურვილი, თხოვნა'=ქართ. ხვაიშანი, ხვაიშნობა 'თხოვნა, შუამდგომლობა'.

საშ. სპარს. x$^v$āstak 'სიმდიდრე, ქონება'=ქართ. ხვასტაგი 'ქონება, სიმდიდრე'.

საშ. სპარს. x$^v$aršak 'მზის მხურვალება'=ქართ. ხორშაკი 'მხურვალე ქარი, გვალვა'.

საშ. სპარს. x$^v$arbār 'საკვები მარცვლეული'=ქართ. ხვარბალი 'პურის მარცვალი'.

საკუთარი სახელები:

Xusrav — ხოსრო.

X$^v$arānzan — ხვარამზე, ხვარანძე.

b) საშ. სპარსული x=ქართ. ხ-ს სიტყვის შიგნით:

საშ. სპარს. vaxš 'ზრდა, პროცენტი'=ქართ. ვახში 'ვალი'.

საშ. სპარს. patixšāh (ან patixšāy)=ქართ. პიტიახში 'ერისთავი'.

საშ. სპარს. duxt 'ასული'=ქართ. დუხტ (საკ. სახელებში გურანდუხტ, მირანდუხტ, საგდუხტ და სხვა).

3. საშ. სპარსული x გადმოცემულია ქართულში ყრუ ფშვინვიერით ქ:

საშ. სპარს. xōδ 'ქუდი, თავსაბურავი'=ქართ. ქუდი 'თავსაბურავი'.

4. ძველი სპარსული ϑ-ს შესაბამისად (=ირ. s-ს) საშ. სპარსულში გვაქვს h. მონაცვლეობა ϑr>hr დამოწმებულია ჩ.წ.ა. I საუკუნეშივე.

ქართულში საშ. სპარსული h(>ϑ-საგან) გადმოცემულია, როგორც h (იშვიათად x), მეტწილ შემთხვევაში კი დაკარგულია:

საშ. სპარს. gāsvārak, პართ. gāhvarak 'აკვანი, საწოლი'= ქართ. გ ა ვ ა ლ ა კ ი 'ბალდახინი', „ესე არს მეფეთა თავსზეით საფარებელი ნაქსოვთაგან“ (საბა). შდრ. ახ. სპარს. gāhvārah და სომხური գահաւորակ.

საშ. სპარს. hr<ϑr-საგან გადმოცემულია ქართულში, როგორც ჰრ, რ/ლ:

a) ს ა შ. ს პ ა რ. hr=რ, ლ-ს.

საშ. სპარს. zōhr 'მსხვერპლი'=ქართ. ზ ო რ-ვ ა 'მსხვერპლის შეწირვა წარმართ ღვთაებათა და კერპთა მიმართ' (სომხ. զոհ).

საშ. სპარს. vispuhr 'უფლისწული, სამეფო სახლის შვილი'= ქართ. ზ ე პ უ რ ი, ს ა ზ ე პ უ რ ო 'კეთილშობილი, რჩეული'.

საშ. სპარს. pahr (parh) 'ფარი'=ქართ. ფ ა რ ი.

საშ. სპარს. dusčihr=ქართ. დ უ ხ ჭ ი რ ი.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Burzmihr—ბ უ ზ მ ი რ, ბ უ ზ მ ი ლ.

Zarmihr—ზ ა რ მ ი ლ.

*Arčihr—ა რ ჩ ი ლ.

*Dār(aβ)čihr— დ ა რ ჩ ი ლ.

b) ს ა შ. ს პ ა რ ს. hr=ქ ა რ თ. ჰრ-ს:

საშ. სპარს. pahrak 'მცველი'=ქართ. პ ა ჰ რ ა კ ი.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Mihr, Mihrān — მ ი ჰ რ, მ ი ჰ რ ა ნ || მ ი რ. მ ი რ ი ა ნ, თვის სახელი. Mihrakān—მიჰრაკან||მირკან.

c) ს ა შ. ს პ ა რ ს hr=ქ ა რ თ. რხ-ს:

საშ. სპარს. pahr (<parh) 'დაცვა'=ქართ. მ ა რ ხ ვ ა 'შენახვა, დაფლვა'.

V. ს ა შ უ ა ლ ო ს პ ა რ ს უ ლ ი ნ ა ხ ე ვ ა რ ხ მ ო ვ ნ ე ბ ი ს y და v-ს გ ა დ მ ო ც ე მ ა ქ ა რ თ უ ლ შ ი.

1. საშ. სპარსული y (ძვ. ირ. y) ქართულში გადმოცემულია ი ხმოვნის მეშვეობით თავკიდურ პოზიციაში ხმოვნის წინ:

საშ. სპარს. yātkār 'ხსოვნა, სახსოვარი' (<āyatkār)=ქართ. ი ა დ გ ა რ ი 'სახსენებელი'.

საშ. სპარს. yagund 'იაგუნდი'=ქართ. ი ა გ უ ნ დ ი 'ძვირფასი ქვის სახელი, იაკინთი'.

2. საშ. სპარსული y, რომელიც საშ. სპარსულში თავკიდურ პოზიციაში გადავიდა ǰ-დ (სასანური ეპოქის პირველ ნახევარში), ქართულში წარმოდგენილია აგრეთვე ჯ-ს სახით:

საშ. სპარს. ǰavšān 'საჭურველი' (< ავ. yaoxšna-)=ქართ. ჯ ა ვ შ ა ნ ი 'საჭურველი'.

3. საშ. სპარსული v (u-ს კონსონანტური სახეობა = ახ. სპ. b-ს) ქართულში გადმოცემულია ვ-თი თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. vān 'სადგური, სამყოფელი'=ქართ. ვ ა ნ ი (ახ. სპ. bān).

საშ. სპარს. vāčār 'საქონელი' = ქართ. ვ ა ჭ ა რ ი (ახ. სპ. bāzār).

საშ. სპარს. vagr 'ვეფხვი, ლეოპარდი'=ქართ. ვ ი გ რ ი (ახ. სპ. babr).

საშ. სპარს. vaxš 'ზრდა'=ქართ. ვ ა ხ შ ი 'პროცენტი', 'ვალი'.

ს ა კ უ თ ა რ ი  ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Varaz — ვ ა რ ა ზ.

Vačak — ვ ა ჩ ე.

Vēžan — ვ ე ჟ ა ნ.

Vardān — ვ ა რ დ ა ნ.

4. საშ. სპარსული v=ქართ ვ-ს სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. axᵛān 'სასიცოცხლო ძალა'=ქართ. ა ხ ო ვ ა ნ ი 'მჴნე'.

საშ. სპარს. bēvār '10.000'=ქართ. ბ ე ვ რ ი '10.000, მრავალი'.

საშ. სპარს. grīv 'მარცვლეულის საზომი'=ქართ. გ რ ი ვ ი.

საშ. სპარს. dēv 'დემონი'=ქართ. დ ე ვ ი 'დემონი'.

საშ. სპარს. nāvāk 'საარსებო საშუალება' = ქართ. ნ ო ვ ა გ ი, ს ა ნ ო ვ ა გ ე 'საკვები'.

საშ. სპარს. karvān 'ქარავანი'=ქართ. ქ ა რ ა ვ ა ნ ი.

საშ. სპარს. šahrāvand 'ბრწყინვალე'=ქართ. შ ა რ ა ვ ა ნ დ ი 'ბრწყინვალება, გვირგვინი'.

ს ა კ უ თ ა რ ი  ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Aparvēz — ა მ ბ ა რ ვ ე ზ.

Anōšarvān — ა ნ უ შ ა რ ვ ა ნ.

Arvand — ი ა რ ვ ა ნ დ.

Artavazd — ა რ ტ ა ვ ა ზ.

Rēv — რ ე ვ და სხვა.

5. არის შემთხვევები საშ. სპარსულში თავკიდურ პოზიციაში v>b-სი (გვიან სასანურ ხანაში). ეს მოვლენა არ არის ასახული ქართულში.

6. თავკიდურ პოზიციაში vi (va) საშ. სპარსულში წარმოდგენილია gu-ს სახით, რაც ასახულია აგრეთვე ქართულ ნასესხობებში და საკუთარ სახელებში:

საშ. სპარს. vičār (> gužār) 'ახსნა, განმარტება' = ქართ. გ უ ჯ ა რ ი 'სიგელი, ახსნითი'.

ს ა კ უ თ ა რ ი  ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Gurgēn (სომხ. Վրկեն) — გ უ რ გ ე ნ.

Gurδēbandak — გ ჳ რ ო ბ ა ნ დ ა კ.

Gušnak — გ უ შ ნ ა კ (ავ. vərəšna).

Vahrām — გ უ ა რ ა მ.

Gurgsar — გ ო რ გ ა ს ა ლ ი.

Vaspuhrākan — გ უ ა ს პ უ რ ა გ ა ნ ი და სხვა.

7. საშ. სპარსული β (ძვ. სპ. b, p) ქართულში გადმოცემულია, როგორც ვ:

საშ. სპარს. āβār (< ā- pār) 'წაღება, წაყვანა' = ქართ. ა ვ ა რ ი 'ნადავლი'.

საშ. სპარს. nāβard (nipart) = ქართ. ნ ა ვ ა რ დ ი.

საშ. სპარს. staβr 'მტკიცე, მკვრივი' = ქართ. ს ტ ა ვ რ ა 'მტკიცე, მკვრივი' (ახ. სპ. sitabr).

VI. ს ა შ უ ა ლ ო  ს პ ა რ ს უ ლ ი  ლ ი ქ ვ ი დ ე ბ ი ს r, l-ს  გ ა დ მ ო ც ე მ ა  ქ ა რ თ უ ლ შ ი.

საშ. სპარსული r გადმოცემულია ქართულში რ-თი ყველა პოზიციაში, თუ არ ჩავთვლით შემთხვევებს სონორთა დისიმილაციის საფუძველზე მიღებულ r > l-სი, რაც ქართულის თავისებურებას შეადგენს.

1. საშ. სპარსული r = ქართ. რ-ს თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. razm (ავ. rasman-) 'ჯარის ნაწილი, გუნდი' = ქართ. რ ა ზ მ ი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. ramak 'ჯოგი, გუნდი' = ქართ. რ ე მ ა კ ი 'ცხენის ჯოგი'.

საშ. სპარს. rōδ, rōy 'სპილენძი' = ქართ. რ ვ ა ლ ი 'სპილენძი'.

საშ. სპარს. ruspīk 'ფურია, ქაჯი' = ქართ. რ ო ს პ ი კ ი, რ ო ს კ ი პ ი 'მეძავი'.

საშ. სპარს. rōčīk 'დღიური' = ქართ. რ ო ჭ ი კ ი 'დღიური' და სხვა.

2. საშ. სპარსული r სიტყვის შიგნით და ბოლოს გადმოცემულია ქართულში, როგორც რ (ლ):

საშ. სპარს. handarz 'რჩევა, დარიგება' = ქართ. ა ნ დ ე რ ძ ი 'მოკვდავთაგან დარიგება'.

საშ. სპარს. asprēs 'ცხენთა სარბიელი'=ქართ. ა ს პ ა რ ე ზ ი 'მოედანი'.

საშ. სპარს. arzanīk 'ღირსეული, მნიშვნელოვანი'=ქართ. ა რ ზ ა ნ ი გ ი 'ღირსება, ხარისხი'.

საშ. სპარს. pīr 'მოხუცი'=ქართ. ბ ე რ ი 'მოხუცი, მონაზონი'.

საშ. სპარს. burz 'მაღალი'=ქართ. ბ ო რ ც ვ ი 'გორაკი'.

საშ. სპარს. frazān 'ბრძენი, მეცნიერი'=ქართ. ბ რ ძ ე ნ ი.

საშ. სპარს. grīv 'მარცვლეულის საზომი'=ქართ. გ რ ი ვ ი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. gōhar 'კეთილშობილი, მარგალიტი'=ქართ. გ ო-ა რ ი, გ ვ ა რ ი 'გვარი, შთამომავლობა, მოდგმა'.

საშ. სპარს. grōh 'ჯგუფი, მასა' = ქართ. გ რ ო 'გროვა, ბრბო'.

საშ. სპარს. gumārt(ak) 'ნაცვალი, წარმომადგენელი'=ქართ. გ უ მ ა რ დ ი 'წარმომადგენელი'.

საშ. სპარს. vičār 'ახსნა'=ქართ. გ უ ჯ ა რ ი 'სიგელი'.

საშ. სპარს. drafš 'დროშა, ალამი'=ქართ. დ რ ო შ ა 'ბაირაღი'.

საშ. სპარს. zahr 'შხამი, მაკვდინებელი' = ქართ. ზ ა რ ი 'შიში'.

საშ. სპარს. zīnhar 'ფიცი, თავშესაფარი'=ქართ. ზ ე ნ ა ა რ ი 'ფიცი, აღთქმა'.

საშ. სპარს. āβār 'წაღება', წაყვანა'=ქართ. ი ა ვ ა რ ი, ა ვ ა რ ი 'ნადავლი'.

საშ. სპარს. āyatkār 'მოგონება, ხსოვნა'=ქართ. ი ა დ გ ა რ ი 'სახსენებელი'.

საშ. სპარს. karp 'ფორმა, სხეული'=ქართ. კ ე რ პ ი 'სათაყვანო, წარმართული ღვთაება'.

საშ. სპარს. marzəpān 'საზღვრის მცველი'=ქართ. მ ა რ ზ ა-პ ა ნ ი 'წარმომადგენელი'.

საშ. სპარს. patrōčak 'ღლიური საზრდო, საქონელი'=ქართ. პ ა ტ რ უ ც ა გ ი 'წერილი'.

საშ. სპარს. partak 'ფარდა, რიდე'=ქართ. ფ ა რ დ ა გ ი 'ხალიჩა, ფარდა'.

საშ. სპარს. kartak 'ნაკვეთი'=ქართ. ქ ა რ დ ა გ ი 'მიწის ნაკვეთი, სათიბი' და სხვა მრავალი.

3. საშ. სპარსული r=ქართ. ლ-ს სონორთა დისიმილაციის შედეგად:

ს ა კ უ თ ა რ ი  ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Zarmihr — ზ ა რ მ ი ლ (<ზარმირ), Burzmihr—ბ უ ზ მ ი ლ (ბუზმირ), *Arčihr—ა რ ჩ ი ლ (არჩირ), *Dārčihr (Dārāβčihr)—დ ა რ-ჩ ი ლ (დარჩირ).

**შენიშვნა**: ცნობილია, რომ ძველ ირანულს (ძველ სპარსულსა და ავესტას) არ ჰქონდა ფონემა l. საშუალო სპარსული l მომდინარეობს, ერთი მხრივ, ინდოევროპული l, r-საგან, მეორე მხრივ, ძველი სპარსული rd[rδ-საგან.

4. ქართულში ორივე წარმოშობის l გადმოცემულია ლ-ს სახით.

a) თ ა ვ კ ი დ უ რ შ ი  ს ა შ.  ს პ ა რ ს.  l=ქ ა რ თ.  ლ-ს:

საშ. სპარს. laškār 'ჯარი, არმია'=ქართ. ლ ა შ ქ ა რ ი 'ჯარი'.

საშ. სპარს. lāl 'წითელი'=ქართ. [ლ ა ლ ი 'ძვირფასი ქვა წითელი ფერისა'.

b) ს ა შ.  ს პ ა რ ს.  l=ქ ა რ თ.  ლ-ს  ს ი ტ ყ ვ ი ს  შ ი გ ნ ი თ:

საშ. სპარს. ālag 'მხარე, ნახევარი' = ქართ. ა ლ ა გ ი 'გზა, ბილიკი, ადგილი' (ძვ. ირ. arda, ავ. arəδa).

საშ. სპარს. guvālak 'ტომარი, გუდა'=ქართ. გ ვ ა ლ ა გ ი 'შთასადებელი' (შდრ. ქართულივე გ ვ ა რ დ ა კ ი, გ ვ ა დ-რ ა კ ი და გ ვ ა დ რ უ ც ი).

საშ. სპარს. pīl 'სპილო'=ქართ. პ ი ლ ო 'ს პ ი ლ ო'.

საშ. სპარს. čālak 'კუნძული'=ქართ. ჭ ა ლ ა კ ი 'კუნძული'.

საშ. სპარს. gīlak 'ჩივილი, ტირილი'=ქართ. გ ლ ა ხ! შორისდებული „ვაჲ" და გ ლ ა ხ ა კ ი.

საშ. სპარს. kalanb, karanb 'კომბოსტო'=ქართ. კ ა ლ ნ ა ბ ი 'კომბოსტო' და სხვა.

VII. ს ა შ უ ა ლ ო  ს პ ა რ ს უ ლ ი  ს ო ნ ო რ ე ბ ი ს  n, m-ს  გ ა დ-მ ო ც ე მ ა  ქ ა რ თ უ ლ შ ი.

საშ. სპარს. n, m, (გარდა დისიმილაციის შემთხვევებისა) გადმოცემულია ქართულში სონორებითვე **ნ, მ**.

1. საშ. სპარს. n გადმოცემულია ქართულში, როგორც **ნ** თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. nāβard (nipart) 'გარშემოვლა'=ქართ. ნ ა ვ ა რ დ ი 'ხლდომა, თამაში, ირგვლივ შემოვლა'.

საშ. სპარს. nāz[īk] 'ნაზი, სათუთი'=ქართ. ნ ა ზ ი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. nāzū 'ნაძვი' (ძვ. სპ. naučaina-)=ქართ. ნ ა ძ ვ ი (შდრ. სომხ. նոճ).

საშ. სპარს. *nihātak 'საფუძველი, დადებული'=ქართ. ნ ი ა-დ ა გ ი 'საფუძველი, მიწა'.

საშ. სპარს. nišān 'ნიშანი, სასწაული'=ქართ. ნიშანი, იმავე მნიშვნელობით.

საშ. სპარს. nāvak 'საარსებო საშუალება'=ქართ. ნოვაგი, სანოვაგე 'საქველი' და სხვა.

2. საშ. სპარს. n წარმოდგენილია ქართულში ნ-თი სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. (h)angār 'შეკრება, აღრიცხვა'=ქართ. ანგარება 'სიხარბე'.

საშ. სპარს. handarz 'რჩევა, დარიგება'=ქართ. ანდერძი „მოკვდავთაგან დარიგება" (საბა).

საშ. სპარს. *aspanǰ 'სასტუმრო, თავშესაფარი'=ქართ. მ-ასპინძ-ელ-ი „სახლისა და ლხინის უფალი" (საბა).

საშ. სპარს. arzanīk 'ღირსეული, მნიშვნელოვანი'=ქართ. არზანიგი 'ღირსება, პატივი'.

საშ. სპარს. bun 'ბუნება, ხასიათი'=ქართ. ბუნი, ბუნება.

საშ. სპარს. ganǰ 'საუნჯე'=ქართ. განძი 'საუნჯე'.

საშ. სპარს. kunduruk 'საკმეველი'=ქართ. გუნდრუკი 'საკმეველი'.

საშ. სპარს. kūsān 'მემუსიკე'=ქართ. მგოსანი 'მომღერალი'.

საშ. სპარს. dānk 'მარცვალი'=ქართ. დანგი 'მცირე საზომი ერთეული'.

საშ. სპარს. ziyān 'ნაკლი, ვნება'=ქართ. ზიანი 'ვნება'.

საშ. სპარს. pērahān(ak) 'პერანგი, კვართი'=ქართ. პერანგი.

საშ. სპარს. kalanb|karanb 'კომბოსტო'=ქართ. კალნაბი 'კომბოსტო'.

საშ. სპარს. marzəpān 'საზღვრის მცველი'=ქართ. მარზაპანი 'მეფის ნაცვალი'.

საშ. სპარს. mātdān>mātyān 'დედანი, ტექსტი'=ქართ. მატიანე.

საშ. სპარს. sēnakpān 'მესაწოლე'=ქართ. სენაკაპანი 'მესაწოლე'.

საშ. სპარს. tanǰ 'წამება'=ქართ. ტანჯვა 'გვემა, წამება'.

საშ. სპარს. šēn (ავ. šayana-) 'საცხოვრებელი'=ქართ. შენი 'სოფელი', შენ-ებ-ა 'აგება'.

საშ. სპარს. xᵛāhišn 'სურვილი, თხოვნა'=ქართ. ხვაიშანი 'თხოვნა, შუამდგომლობა'.

3. საშ. სპარს. n გადმოცემულია ქართულში ნარნარი რ-ს სახით ერთ შემთხვევაში (დისიმილაციის შედეგად):

საშ. სპარს. zamistān 'ზამთარი'=ქართ. ზ ა მ თ ა რ ი (<*ზამ-თან-იდან). შეადარეთ არაბული maǰnun და ქართ. მ ი ჯ ნ უ რ ი, სადაც მსგავსი დისიმილაცია გვაქვს nn<ნ-რ.

4. საშუალო სპარსული m გადმოცემულია ქართულში მ-ს სახით თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. marzəpān 'საზღვრის მცველი' = ქართ. მ ა რ ზ ა პ ა ნ ი 'მეფის ნაცვალი'.

საშ. სპარს. mōγ 'ქურუმი' =ქართ. მ ო გ ვ ი 'ზოროასტრელი, ქურუმი'.

საშ. სპარს mizd 'საზღაური' = ქართ. მ ი ზ დ ი 'საზღაური, გადასახადი, ქირა'.

საშ. სპარს. mātakdān, mātdān 'ტექსტი, დედანი'=ქართ. მ ა ტ ი ა ნ ე 'წიგნი, ისტორია'.

საშ. სპარს. Mihrākan 'თვის სახელი'=ქართ. მ ი ჰ რ ა კ ა ნ ი, მ ი რ კ ა ნ ი.

ს ა კ უ თ ა რ ი  ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Mihr — მ ი რ.

Mihrān — მ ი რ ი ა ნ.

Mihrdāt — მ ი რ დ ა ტ და სხვა.

5. საშუალო სპარსული m გადმოცემულია ქართულში მ-თი სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. hamxānak 'თანამოსახლე' = ქართ. ა მ ხ ა ნ ა გ ი 'მეგობარი'.

საშ. სპარს. hanǰaman 'კრებული'=ქართ. ა ნ ჯ ა მ ა ნ ი 'კრებული'.

საშ. სპარს. gumārtak 'ნაცვალი, წარმომადგენელი'=ქართ. გ უ მ ა რ დ ი 'ნაცვალი, წარმომადგენელი'.

საშ. სპარს. dram=ქართ. დ რ ა მ ა.

საშ. სპარს. hēšm(ak) 'ბოროტი სული, დემონი'=ქართ. ე შ მ ა კ ი.

საშ. სპარს. razm 'ჯარი, არმია' = ქართ. რ ა ზ მ ი 'ჯარის ნაწილი'.

საშ. სპარს. ramak 'ჯოგი'=ქართ. რ ე მ ა კ ი 'ცხენის ჯოგი'.

საშ. სპარს. tōhm 'გვარი, მოდგმა'=ქართ. ტ ო მ ი 'მოდგმა, ნათესავი'.

საშ. სპარს. šamšēr 'ხმალი'=ქართ. შ ი მ შ ე რ ი 'ხმალი'.

VIII. საშუალო სპარსული სიბილანტების s š z ž-ს გადმოცემა ქართულში.

1. საშ. სპარსული s გადმოცემულია ქართულში, როგორც ს თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. sādāk 'მარტივი, უბრალო'=ქართ. სადაგი 'მარტივი, უბრალო'.

საშ. სპარს. sēnak 'დერეფანი, ოთახი, საკანი' = ქართ. სენაკი 'მცირე საკანი'.

საშ. სპარს. spāh, spāhpat, spāhsālār 'ჯარი, არმია'=ქართ. სპა 'ჯარი, ლაშქარი', სპასპეტი, სპასალარი 'ჯარის უფროსი'.

საშ. სპარს. spētak. spēt 'თეთრი'=ქართ. სპეტაკი 'თეთრი'.

საშ. სპარს. staβr 'მტკიცე, მკვრივი'=ქართ. სტავრა 'ქსოვილის სახე'.

საშ. სპარს. sapūk 'სუბუქი' = ქართ. სუბუქი 'მჩატე, ადვილი'.

2. საშუალო სპარსული s გადმოცემულია ქართული ს-თი სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. aspanǰ 'სასტუმრო, თავშესაფარი'=ქართ. მ-ასპინძ-ელ-ი „სახლისა და ლხინის უფალი“ (საბა).

საშ. სპარს. bōstān 'ყვავილნარი'=ქართ. ბოსტანი 'ბაღი, მტილი'.

საშ. სპარს. kūsān 'მემუსიკე'=ქართ. მგოსანი 'მომღერალი'.

საშ. სპარს. gurusn 'სიმშილი' = ქართ. გუსნ (შეჰგუსნეს) 'სიმშილი'.

საშ. სპარს. dastəwar 'მრჩეველი, მინისტრი'=ქართ. დასტური 'მრჩეველი'.

საშ. სპარს. pasanīk 'თანამდგომი, კარისკაცი'=ქართ. პასენაკი 'თანამდგომელი'.

საშ. სპარს. kubast 'სამოსის სახე'=ქართ. კუბასტი 'სამოსის ან თავსაბურის სახე'.

საშ. სპარს. ōstīkān 'მეურვე, ინტენდანტი'=ქართ. ოსტიგანი, საოსტიგნე 'სატრაპეზო'.

საშ. სპარს. passax$^{v}$ 'პასუხი'=ქართ. პასუხი.

საშ. სპარს. ruspīk 'ფურია, ქაჯი'=ქართ. როსპიკი, როსკიპი 'მეძავი'.

საშ. სპარს. pas 'ბოლო, შემდგომი'=ქართ. ფესვი 'ძირი, ბოლო'.

საშ. სპარს. x^vāstak ‘ქონება, სიმდიდრე’=ქართ. ხ ვ ა ს ტ ა გ ი ‘ქონება, სიმდიდრე’.

3. საშ. სპარსული s გადმოცემულია ქართულში აბრუპტივით წ თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. spand, ავ. spənta- ‘წმინდა’=ქართ. წ მ ე დ - წ მ ე ნ დ-, წ მ ი დ ა, შდრ. წიგნი=ლათ. signum, წკალა=ლათ. skala, წ რ ფ-ე ლ-ი=სომხ. սուրբ (ნ. მარის მიხედვით), ქ ო რ წ-ი ლ ი= სომხ. հարս ‘სძალი’. შესაძლებელია აგრეთვე საშ. სპარსული x^vāstan არის ამოსავალი ქართული ზმნისათვის ხ ვ ე წ ნ ა, ისე როგორც ქართული ზმნა ხ ვ ე ჭ ა მომდინარეობს საშ. სპარსული სიტყვიდან x^vēš ‘თავისი’, x^vēš kartan ‘მითვისება, მოხვეჭა’. არ არის სავალდებულო ფორმებიდან წ მ ე დ- ‖ წ მ ე ნ დ-, წ მ ი დ ა ‖ - წ მ ი ნ დ ა ამოსავლად მივიჩნიოთ წმედ-, ხოლო ნ განვითარებულად, შესაძლებელია პირიქითაც იყოს, მიუხედავად იმისა, რომ წერილობით ძეგლებში დადასტურებულია წ მ ე დ, წ მ ი დ ა. spand> *ს პ ე ნ დ>*წ პ ე ნ დ>წ მ ე ნ დ — წ მ ე დ. p>მ ნ-ს გავლენით, ხოლო თვით ნ დაიკარგა სონორთა დისიმილაციის საფუძველზე (შდრ. განწმი(ნ)დნა>განწმიდნა — განწმენდს>განწმედს და სხვა).

4. საშუალო სპარსული š გადმოცემულია ქართულში შიშინა შ-თი თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. šamšēr ‘ხმალი’=ქართ. შ ი მ შ ე რ ი ‘ხმალი’.

საშ. სპარს. ā-šōft ‘მღელვარება, ბორგვა’=ქართ. შ ფ ო თ ი ‘მღელვარება, არეულობა, ბრბო’.

საშ. სპარს. šahrāvand ‘ბრწყინვალება, მეფური’=ქართ. შ ა- რ ა ვ ა ნ დ ი ‘სხივი, გვირგვინი’.

საშ. სპარს. šēn ‘საცხოვრებელი’ (šay-‘ცხოვრება’, ავ. šayana-)=ქართ. შ ე ნ-ი, შ ე ნ-ე ბ ა ‘აგება’.

5. საშ. სპარსული š გადმოცემულია ქართულში შ-თი სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. niš, nišān ‘ნიშანი, სასწაული’=ქართ. ნ ი შ ი, ნ ი შ ა ნ ი ‘სასწაული’.

საშ. სპარს. čašmdīt ‘თვალით ნახული’=ქართ. ჭ ე შ მ ა რ ი- ტ ი ‘ნამდვილი, მართალი’.

საშ. სპარს. x^vāhišn ‘სურვილი, თხოვნა’=ქართ. ხ ვ ა ი შ ა ნ, ხ ვ ა ი შ ნ ო ბ ა ‘თხოვნა, შუამდგომლობა’.

საშ. სპარს. ǰavšān ‘საჭურველი’=ქართ. ჯ ა ვ შ ა ნ ი ‘საჭურველი, საფარი’.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Anūšarvān — ა ნ უ შ ა რ ვ ა ნ.

Aršak—ა რ შ ა კ.

Ardašīr—ა რ დ ა შ ი რ.

Pēsgīn—ბ ე შ ქ ე ნ.

6. საშ. სპარსული š წარმოდგენილია ქართულში სისინა ს-თი:

საშ. სპარს. vaxš 'სესხი, პროცენტი'=ქართ. ვ ა ს ხ ი 'სესხი'.

7. საშ. სპარს. z (ძვ. ირ. z) გადმოცემულია ქართულში, როგორც ზ თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. zōhr 'მსხვერპლი'=ქართ. ზ ო რ ვ ა 'მსხვერპლის შეწირვა კერპთა მიმართ'.

საშ. სპარს. zahr 'მაკვდინებელი შხამი'=ქართ. ზ ა რ ი 'შიში'.

საშ. სპარს. zamistān 'ზამთარი'=ქართ. ზ ა მ თ ა რ ი 'ზამთარი'.

საშ. სპარს. zyān 'ვნება, ნაკლი'=ქართ. ზ ი ა ნ ი 'ვნება'.

საშ. სპარს. zumuruxt 'ზურმუხტი'=ქართ. ზ უ რ მ უ ხ ტ ი.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Zarmihr—ზ ა რ მ ი ლ.

Zarrēn—ზ ა რ ე ნ და სხვა.

8. საშ. სპარს. z (=ძვ. ირ. z) გადმოცემულია ქართული ზ-თი სიტყვის შიგნით და ბოლოს:

საშ. სპარს. marzəpān 'საზღვრის მცველი'=ქართ. მ ა რ ზ ა პ ა ნ ი 'მეფის ნაცვალი, წარმომადგენელი'.

საშ. სპარს. mizd 'საზღაური'=ქართ. მ ი ზ დ ი 'საზღაური, გადასახადი'.

საშ. სპარს. tōzīk 'პიკნიკის სახე'=ქართ. ტ ო ზ ი კ ი 'უსჯულოთ დღესასწაული'.

საშ. სპარს āvāzak 'მტაცებელი, მძარცველი'=ქართ. ა ვ ა ზ ა კ ი 'ყაჩაღი'.

ს ა კ უ თ ა რ ი ს ა ხ ე ლ ე ბ ი:

Artavazd—ა რ ტ ა ვ ა ზ.

Armazd—ა რ მ ა ზ ი.

Barzabōd—ბ ა რ ზ ა ბ ო დ.

Burzōe—ბ უ რ ზ ო.

Varāz—ვ ა რ ა ზ და სხვა.

9. საშ. სპარსული z გადმოცემულია ქართულში, როგორც ძ, მჟღერი შიშინა აფრიკატი:

საშ. სპარს. handarz 'რჩევა, დარიგება'=ქართ. ა ნ დ ე რ ძ ი „მოკვდავთაგან დარიგება" (საბა).

საშ. სპარს. frazān(ak) 'სწავლული, მეცნიერი'=ქართ. ბ რ ძ ე ნ ი 'მეცნიერი, დიდად ჭკვიანი'.

საშ. სპარს. barzīn 'მაღალი'=ქართ. ბ ა რ ძ ი მ ი 'მაღალფეხიანი სასმისი'.

საშ. სპარს. zūr 'სიცრუე'=ქართ. ძ ჳ რ ი 'ავი, ბოროტი'.

საშ. სპარს. azīr, zīr 'ფსკერი, ქვედა ნაწილი'=ქართ. ძ ი რ ი 'ფუძე, ფსკერი'.

10. საშუალო სპარსული z გადმოცემულია ქართულში, როგორც ც:

საშ. სპარს. zūr 'ტყუილი, სიცრუე'=ქართ. ც რ უ 'მატყუარა' (*<ძრუ<*ძუ-რ-უ).

საშ. სპარს. burz 'მაღალი, მაღლობი' = ქართ. ბ ო რ ც ვ ი 'გორაკი'.

ქართ. ც-თია გადმოცემული აგრეთვე საშ. სპარსული z (=ძვ. ირ. č-ს) სიტყვებში: gūrčīk—ქ უ რ ც ი კ ი, patrōčak—პ ა ტ რ უ ც ა გ ი და სხვა.

11. საშ. სპარსული ž<ǰ-საგან გადმოცემულია ქართულში, როგორც ჟ თ ა ვ კ ი დ უ რ პ ო ზ ი ც ი ა შ ი:

საშ. სპარს. žam 'დრო, საათი'=ქართ. ჟ ა მ ი 'დრო, საათი'.

12. საშ. სპარსული ž(<ǰ-საგან) გადმოცემულია ქართულში ჯ-ს სახით:

საშ. სპარს. nižād 'მოდგმა, თემი'=ქართ. ნ ი ჯ ა დ ი „სხვათა თემში შემწე, მეშველი ლაშქარი" (საბა).

საშ. სპარს. gužār 'ახსნა, განმარტება'=ქართ. გ უ ჯ ა რ ი 'საბუთის სახე, დიდი სიგელი'.

IX. ს ა შ უ ა ლ ო ს პ ა რ ს უ ლ ი ა ს პ ი რ ა ტ ი h-ს გ ა დ მ ო ც ე მ ა ქ ა რ თ უ ლ შ ი.

საშუალო სპარსული h ქართულში გადმოიცემა ჰ და ხ თანხმოვნებით, მეტწილ შემთხვევებში კი იკარგვის.

1. საშ. სპარსული h გადმოცემულია ქართულში ჰ-თი თავკიდურში:

საშ. სპარს. hambōδ 'კოცნა'=ქართ. ჰ ა მ ბ ო რ ი 'ამბორი'.

საშ. სპარს. hambav 'ყოფა' = ქართ. ჰ ა მ ბ ა ვ ი, ამბავი 'ყოფა, ამბავი'.

2. h დაკარგულია ქართულში თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. hēšmak=ქართ. ე შ მ ა კ ი.

საშ. სპარს. handarz=ქართ. ა ნ დ ე რ ძ ი.

საშ. სპარს. hanǰaman=ქართ. ა ნ ჯ ა მ ა ნ.

3. საშ. სპარსული h დაცულია სიტყვის შიგნით და გადმოცემულია ქართულში ჰ-თი ფაკულტატურად:

Mihr. Mihrakān—მ ი ჰ რ, მ ი ჰ რ ა კ ა ნ ‖ მ ი რ, მ ი რ კ ა ნ ი;
საშ. სპარს. darhkan=ქართ. დ რ ა ჰ კ ა ნ ი 'ფულის ერთეული'. (ან შეიძლება ქართულში r განვითარებულია, შდრ. dahkān — მეათედი).

4. მეტწილ შემთხვევებში h დაკარგულია სიტყვის შიგნით და ბოლოს ისე, როგორც სიტყვის თავში:

საშ. სპარს. nihātak 'დადებული, საფუძველი'=ქართ. ნ ი ა დ ა გ ი 'ფუძე, ფსკერი, მიწა', ნ ი ა დ ა გ 'მუდამ, ყოველთვის'.

საშ. სპარს. pērahānak 'პერანგი, ქვედა საცვალი'=ქართ. პ ე რ ა ნ გ ი 'კვართი'.

საშ. სპარს. tōhm 'გვარი, მოდგმა'=ქართ. ტ ო მ ი 'ნათესავი, მოდგმა'.

საშ. სპარს. patixšāh 'მმართველი'=ქართ. პ ა ტ ი ა ხ შ ი, პ ი ტ ი ა ხ შ ი (<პ ა ტ ი ხ შ ა).

საშ. სპარს. x<sup>v</sup>āhišn 'სურვილი, თხოვნა'=ქართ. ხ ვ ა ი შ ა ნ ი.

საშ. სპარს. spāh 'ჯარი, არმია'=ქართ. ს პ ა 'ლაშქარი, ჯარი'.

საშ. სპარს. spāhsālār 'ჯარის უფროსი' = ქართ. ს პ ა ს ა ლ ა რ ი 'მხედართმთავარი'.

5. საშუალო სპარსული h=ქართ. ჲ-ს ან ხ-ს p̣-ს წინ:

საშ. სპარს. spāhpat 'მხედართმთავარი'=ქართ. ს პ ა ჲ პ ე ტ ი და ს პ ა ს პ ე ტ ი 'მხედართმთავარი'.

6. h იკარგება hr კომპლექსიდან (ძვ. ირ. ϑr იხ. ზემოთ):

საშ. სპარს. pāhr=ქართ. ფ ა რ ი.

საშ. სპარს. zōhr=ქართ. ზ ო რ ვ ა.

საშ. სპარს. šahrāvand=ქართ. შ ა რ ა ვ ა ნ დ ი.

საშ. სპარს. vispuhr=ქართ. ზ ე პ უ რ ი და სხვა.

7. საშ. სპარსული hr(rh) = ქართ. რხ-ს.

საშ. სპარს. pāhr > pārh=ქართ. მ ა რ ხ ვ ა.

8. საშ. სპარსული x<sup>v</sup> ყოველთვის გადმოცემულია ქართულში როგორც ხუ, ხვ თავკიდურ პოზიციაში:

საშ. სპარს. x<sup>v</sup>at 'თვით'=ქართ. ხ ვ ა დ ი 'მამალი, მამრი'.

საშ. სპარს. x<sup>v</sup>āhišn 'თხოვნა, სურვილი'=ქართ. ხ ვ ა ი შ ა ნ ი.

საშ. სპარს. x<sup>v</sup>āhišn = ქართ. ხ ვ ა შ ი ა დ ი (< x<sup>v</sup>āhiš > *ხვა-იშ-ად-ი > ხვაშიადი).

საშ. სპარს. x<sup>v</sup>āstak 'ხვასტაგი, სიმდიდრე' = ქართ. ხ ვ ა ს ტ ა გ ი, მაგრამ ზოგჯერ x<sup>v</sup>ā > ხო-ს, x<sup>v</sup>āstak=ხ ო ს ტ ა კ ი.

საშ. სპარს. x<sup>v</sup>aršak 'მზის მხურვალება'=ქართ. ხ ო რ შ ა კ ი, ხ ვ ა ს რ ო = ხ ო ს რ ო, ალბათ, თვით ქართულ ნიადაგზე.

# პართული წარმომავლობის სიტყვები ქართულში

**1. აბჯარი**—'საჭურველი, იარაღი'.

„არა დაპყრობად ქუეყანისა მოვიდეს არამედ *აბჯრისა* და საჭურველისა წილ“ (მოქც. ქართ. $712_4$).

„ნუ იქმნები შენ მჴედარ ჩუკენ, *აბჯრის* დამაბნეველ, ნუ იქმნები მუშაკ მცონარ და მოწყინე“ (მამ. სწავლ. $13_{23}$).

„ოდეს ცნის, ვითარმედ მარცხენით კერძონი იგი საბრჯენი შეუსწავლიან, მოუქდის მარჯუენით კერძოსა მას *აბჯარსა* მისსა და მსგავსითა იწყის ბრძოლად მისა, რომელი მას არა შეუსწავლიედ“ (ბალაჰვარ. $67_{29}$).

„...არარაჲ არს უსარგებლესი *აბჯარი* და უმკუეთელესი მახჳლი მტერთა მიმართ, ვითარცა აღსრულებაჲ დღესასწაულისაჲ“ (ბალაჰვარ. $121_{20}$).

„ელვა *აბჯრისა* მათისა—ვითარცა ელვა ცისა...“ (ლ. მრ. $3_{30}$).

„ხელთა აიღეთ *აბჯარი*“ (ვ.ტყ. $91_3$).

„ჩაიცვა ტანსა *აბჯარი*“ (ვ.ტყ. $225_4$).

„მათი *აბჯარი* შუბია“ (ვ.ტყ. $1607_3$).

საბას განმარტებით *აბჯარი* „ზოგადი სახელი არს ყოველთა საცვამთა ჯაჭვთა და მისთანათა“.

საშ. სპარსული apəčār, apəžār[1] 'იარაღი, ინსტრუმენტი. მოწყობილობა'. ნიბერგის მიხედვით საშ. სა. afčār[2] მომდინარეობს ძვ. ირ. apičara-დან (ტ.ფალ. aβzār), ახ. სპ. ابزار, افزار, არაბ. abzār, სომხური ნასესხობანი კი aučar და ančan[3] 'საშუალება, წამალი', მისი აზრით, მომდინარეობს ძვ. ირ. *aβi.čārana-დან, ხოლო āčar < āčārana-დან.

**შენიშვნა**: ტელეგდი აღნიშნავს, რომ ძველი სპარსული p-ს ნორმალური ეკვივალენტი ფალაურ დამწერლობაში ხმოვანთა შორის არის [illegible], რომელიც ნიბერგის წიგნშივე ტრანსკრიბირებულია p-თი, ხოლო ახალი სპარსულის f შედარებით ახალი მოვლენაა (1000 წ. ქ. შ. შემდეგდროინდელი), რასაც, მისი თქმით, მოწმობს მანიქეველური ძეგლების aβzār და al-Muwaffak-ის ფარმაკოლოგიაში დაცული არაბული ფორმები.

---

1 S. Telegdi, Essai sur la phonétique des emprunts iraniens en araméen talmudique, JA, t. CCXXVI, № 2, 1935, გვ. 224.

2 H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 3.

3 Հ. Աճառյան, I, გვ. 170.

ქართული ა ბ ჯ ა რ ი ს-ათვის ამოსავალ ფორმად უნდა მივიჩნიოთ არშაკ. ფალ. apəčār ან მისი შედარებით გვიანდელი ფორმა *aβžār, რომელიც თვით ირანულში არ შემონახულა. გადასვლა ž > ჯ ჩვეულებრივია ქართულში ნასესხებ ირანულ სიტყვებში. ეს სიტყვა, თუმცა პირველად „მოქცევაჲ ქართლისაჲში" და დაახლოებით მის თანამედროვე ძეგლებში გვხვდება, უფრო ადრე უნდა იყოს შემოსული, არშაკიდული ეპოქის ბოლოს.

**2. ავაზაკი.**

„ესრეთ წერილ არს: — სახლსა მამისა ჩემისასა სახლ სალოცველ ეწოდოს. ხოლო თქუენ ვითარცა ქუაბი ა ვ ა ზ ა კ თ ა ჲ გიყოფიეს..." (ე. მცხეთ. $89_{29}$).

„შენ ჭეშმარიტად მარჯუენითსა მას ა ვ ა ზ ა კ ს ა ემსგავსე..." (აბო, $78_{25}$).

„...და ა ვ ა ზ ა კ ი ს ა თანა ყოველთა მორწმუნეთა წმიდაჲ ჯუარი, თჳსი მიანიჭა წინამძღურად" (გრ. ხანძთ., გვ. $ოზ_{11}$).

„და ა ვ ა ზ ა კ ი შეიყვანა და დაამკჳდრა მუნ შინა" (მამ. სწავლ. $102_{1}$). „არასადა ვინ ვაჭართაგანმან დაუტევის სავაჭროჲ თჳსი, შე-თუ — სადამეემთხჳის განსაცდელი ა ვ ა ზ ა კ თ ა მიერ, გინა ზღუასა შინა, და წარწყმიდის სავაჭროჲ და მონაგები თჳსი..." (მამ. სწავლ. $107_{31}$).

ამოსავალ ფორმად ამ სიტყვისათვის უნდა მივიჩნიოთ, ჩვენი ფიქრით, არშაკიდულ-ფალაური ფორმა ā-vaz-ak, სიტყვის ძირია vaz- 'წაყვანა, წაღება', შდრ. ავ. vazaite, სკრ. vahati, ფალ. vazītan, ახ. სპ. vazīdan. ā პრევერბს წარმოადგენს (მო-, მი- და სხვ). -ak სუფიქსია ფუძის საწარმოებელი. āvāzak ნიშნავს 'წამყვანი, წამღები, მტაცებელი, ყაჩაღი'. ავესტაში გვხვდება ადიექტივი vaza-, რომელიც ნიშნავს 'წამღებს, წამყვანს, მტაცებელს, მძარცველს', vazō.vąϑwya-[1] 'ჯოგის ქონების მიმტაცებელი, მძარცველი...' ანალოგიურად არის ნაწარმოები ფალ. āpār-ak, ახ. სპ. āvārah > āvārak[2]-იდან 'ქურდი, ყაჩაღი, მაწანწალა'. შდრ. ა ვ ა რ ი, ი ა ვ ა რ ი და პ ა რ ვ ა (მპარავი).

სიტყვა ა ვ ა ზ ა კ ი ქართულში სომხურიდან შეთვისებულად ითვლებოდა, ხოლო თვით სომხურში უცნობი წარმოშობის სიტყვად არის მიჩნეული. აჭარიანი აღნიშნულ სომხურ სიტყვას აახლოებს ფალაურ bačak, bazag ფორმებთან, რაც ფონეტიკურად

---

[1] AirWb, გვ. 1386—89.

[2] P. Horn, GrnpEt, § 216.

არ არის გამართლებული (აუხსნელია თავკიდური ā- და ირ. b-დან სომხ. და ქართ. v-ს მიღება თავკიდურში)[1].

**3. ავაზანი** — „წყლის სადგური“ (საბა).

„მოაბ, ა ვ ა ზ ა ნ ი სასოებისა ჩემისაჲ; იდუმეად წარვიმართო სლვაჲ ჩემი, და მე უცხო თესლნი დამემორჩილნეს“ (ფს. $59_{10}$).

ვარიანტშია ს ი ა ვ ი.

„და მიიყვანეს ყრმანი იგი ა ვ ა ზ ა ნ ა დ“ (მიმოდასლვ. მოციქულთა, $34_{21}$).

„...და.... ედგა თორნესა ა ვ ა ზ ა ნ ი დიდი; და მას ზედა დაკლიან კაცნი და შთადინ სისხლი იგი მათი მას ა ვ ა ზ ა ნ ს ა და აღმოიღებედ მას სისხლისაგანსა და სუმედ და მიიხუნედ კაცნი იგი მომწყდარნი დასხნეს მას ა ვ ა ზ ა ნ ს ა“ (მიმოდასლვ. მოციქულთა, $33_{26}$).

შდრ. სომხური *ավազան* ‘ტბა, გუბე’, აღნიშნულ სომხურ სიტყვას აჭარიანი უკავშირებს ახ. სპარსულ آبزن-ს, არაბ. أبزن، آبازن-ს და ქართულ ა ბ ა ზ ა ნ ა ს. მას ამოსავლად მიაჩნია ფალაური *āpδān (āp ‘წყალი’ + dāna ‘შემცველი’), სპარს. آبدان და სხვა[2].

ჩვენ ვფიქრობთ, ქართული ა ვ ა ზ ა ნ - ი და სომხ. avazan, როგორც ამას გვიჩვენებს ფონეტიკა, მომდინარეობენ არა სასანურ-ახალი სპარსულიდან, არამედ ჩრდილო-ირანული დიალექტური წრიდან (ან სოღდურ-პართულიდან ან სკვითურ-ალანურიდან). ისინი შეიცავენ არა āp- (წყალი) ფუძისაგან ნაწარმოებ სიტყვას ābdān, ābδān, არამედ ფუძეს vaz- მნიშვნელობით ‘დინება’ (შდრ. ძვ. ინდ. vah-, ავ. vaz-, რუს. воз, გერმ. wagen და სხვა). შდრ. ძვ. ინდ. váhati ‘დის’, ავ. vazaiδyāti ‘დის’, ოს. a-vazyn ‘დაგუბება’, სოღდ. āwāz āp ‘გუბის წყალი’, სოღდ. āwāz (’’w’zh), āwazī (’’wzyy) ‘ტბა, გუბე’ (Henning, BSOS, II,471), საშ. ირ. *ā-vāzān < ძვ. ირ. *ā-vāz-āna ‘საგუბარი, სადინარი, წყალსაცავი’[3].

**4. აზნაური**—‘კეთილშობილი’, ‘თავისუფალი’.

„მსგავსად მისვე სახისა აზნაურნი დიდ-დიდნი და ზეპურნი დედანი, ა ზ ნ ა უ რ ნ ი და უ ა ზ ნ ო ნ ი სოფლისა ქართლისანი მოვიდეს“ (მარტ. შუშ. $42_{6}$).

„ხოლო იყო ვინმე ა ზ ნ ა უ რ ი დიდებული წინაშე აშოტ კურაპალატისა. და ერქუა მას სახელი გაბრიელ დაფანჩული“ (გრ. ხანძთ., გვ. $იბ_{37}$).

---

[1] *Հ. Աճառյան, Արմ. բառ.*, I, გვ. 789.

[2] იქვე, გვ. 790.

[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 85—86.

„აღდგა და მიეგება წინა გაბრიელ, ა ზ ნ ა უ რ ი მეფისაჲ...“ (გრ. ხანძთ., გვ. $1_{32}$)

„სადა უკუე იყვნენ მაშინ მსაჯულნი იგი სიცრუვისანი, რომელნი ბჭობდეს შეპოვნებით და მიიღებდეს ქრთამსა და განამრავლებდეს ცრუთა! სადა იყვნენ მონანი გინა ა ზ ნ ა უ რ ნ ი!“ (მამ. სწავლ. $94_{3}$).

„და ჰრქუა მათ: კაცი ვინმე ა ზ ნ ა უ რ ი წარვიდოდა შორსა სოფელსა მოღებად თავისა თვისისა მეუფებისა და მოქცევად“ (ლუკა, $19_{12}$).

„ვითარცა ხიტყჳს პავლე, ვითარმედ: „არა არს მონება და ა ზ ნ ა უ რ ე ბ ა, რამეთუ ყოველნი... ერთ ხიყვნეთ ქრისტე იესუჲს მიერ“ (ხანმეტ. ტექსტ. ძვ. ქართ. ისტ. ქრ. $36_{32}$).

„...რამეთუ ჩუენ შორის არავინ არს უაღრეს მოყუსისა თჳსისა პატივითა და სიმდიდრითა და ს ი ა ზ ნ ა უ რ ი თ ა, და არცა ვინ უდარეს არს ჩუენ შორის მოყუასსა თჳსსა სიგლახაკითა და ნაკლულევანებითა და შეურაცხებითა“ (ბალაჰვარ. $98_{8}$).

„...ნუ განვსცემთ ა ზ ნ ა უ რ ე ბ ა ს ა ჩუენსა ვნებათა მიმართ, მოვითმინნეთ ტკივილნი წუთიერნი, რამეთუ ჟამი ესე ჭირისაჲ არს, ხოლო საუკუნოჲ იგი — განსუენებისაჲ“ (ასურ. მოღვაწ. $33_{3}$).

„ხოლო იგი ჰრომნი ათასნი მჴედარნი, რომელნი აზონისაგან მოერთნეს ფარნავაზს, რომელი ზემოთ ვაჴსენეთ, იგინი განყვნა ჭევთა და ქუეყანათა შინა, იპყრნა იგინი კეთილად, რამეთუ ბრძოლასა მას აზონისსა მჴნედ იყვნეს. და უწოდა მათ სახელად ა ზ ნ ა უ რ ნ ი“ (ლ. მრ. $25_{21}$).

„და იყო კლარჯეთს ერისთავი არზოკ მეფისა ა ზ ნ ა უ რ ვ ე თ ა გ ა ნ ი“ (ლ. მრ. $48_{4}$).

„ესე ვარაზ-ბაქარ მეფე იყო კაცი ურწმუნო და მოძულე სჯულისა. და ვერ იკადრებდა ერისაგან განცხადებად სჯულისა სიძულილისა. რამეთუ მოქცეულ იყო ქართლი და დიდსა სარწმუნოებასა შინა იყვნეს ა ზ ნ ა უ რ ნ ი და ყოველი ერი ქართლისა“ (ლ. მრ. $135_{26}$).

„და ვითარ გამოცხადნა საქმე მისი, შედგა იგი უფლისციხეს და შეუდგეს თანა ტბელნი და სხუანი მრავალნი ა ზ ნ ა უ რ ნ ი“ (მატ. ქართ. $267_{4}$).

„ვითარ წარჴდეს ამას შინა ჟამნი რაოდენნიმე იწყეს კუალად მედგრობად ზაკულებით, ვითარცა არს ჩვეულება ქართლისა ა ზ ნ ა უ რ თ ა“ (მატ. ქართ. $274_{14}$).

„ეგრეთვე ნიანია კახაბერის ძეცა და სხუანიცა აზნაურნი მცირედ-მცირედ შემოკრბიან დაშთომილნი სადავე და სოფლებადცა იწყეს შთამოსლვად და დასხდომად“ (დავ. აღმაშ. $324_{16}$).

„რამეთუ მიიწია ესე თრიალეთს ციხესა ქუეშე კლდე-კართასა, სადა — იგი იყვნეს მაშინ აზნაურნი ბაგრატისნი...“ (სუმბატ. დავითის-ძე $385_{31}$).

ფუძე სიტყვისა აზნაური არის **აზნ-** (შდრ. უ-აზნ-ო), რომელიც ფონეტიკურად სომხ. *ազն*-ის იდენტურია. სხვა ქართველურ ენებში ამ სიტყვას შესატყვისი არ მოეპოვება. ამოსავალ ფორმად ჩვენ მივიჩნევთ ძვ. ირ. ფუძეს *ā-znā-ს, სადაც თავკიდური ā- პრევერბს წარმოადგენს, შდრ. სკრ. ā-jnā-. ძირი znā-, ძვ. ინდ. jnā-ს მიხედვით, ჩრდილო-ირანულში უნდა გვქონოდა ‘ცოდნის’ მნიშვნელობით[1]. ძველ სპარსულში znā-ს შესატყვისად გვაქვს [x]šnā (šn < žn-საგან და წინ განვითარებულია x)[2]. ეს იგივე ძირია, რაც ბერძნული γι-γνώσκω (ლათ. [g]nosco, რუსული знать და სხვა). შდრ. ფალ. āšnāk (ძვ. სპ. *ā[x]šnāka-დან) ‘ცნობილი’, ახ. სპ. اشنا — شنا[3] ‘ცნობილი, ნაცნობი, მოკეთე’.

*āznā-ს მნიშვნელობა უნდა ყოფილიყო ‘ცნობილი, განთქმული’. აზნაური სიტყვის პირვანდელი მნიშვნელობაც უნდა ყოფილიყო ‘ცნობილი, ჩინებული, წარჩინებული’, უ-აზნ-ო ‘უცნობი, უჩინო’.

შეადარეთ ანალოგიურად ნაწარმოები რუსული знатный, знать (ძირი зна- საერთოა რუსულსა და ირანულში).

ირანული ფუძე ā-znā-, ნასესხები ქართულსა და სომხურში, გაფორმებულია ადგილობრივი ადიექტური სუფიქსებით: ქართ. აზნ-(ა)-ურ, სომხ. *ազնիւ* ‘წარჩინებული’, ‘კეთილშობილი’, ‘აზნაური’.

ქართული აზნაურის სომხ. *ազն*-თან კავშირზე და მის ირანულ წარმომავლობაზე წინათაც მიუთითებდნენ (მ. ბროსე, ნ. მარი, ი. ჯავახიშვილი, ა. შანიძე)[4].

ამ სიტყვის დღემდე ცნობილ ეტიმოლოგიათა შორის (**აზნ-** ძირს უკავშირებდნენ ბერძნ. ἔθνος-ს, ფალ. azg-ს, ხეთ. sin-ს და სხვა)[5]

[1] როგორც ცნობილია ინდო-ირანული ენების შედარებითი გრამატიკიდან, სანსკრიტის j, h ბგერებს ავესტური უპასუხებს z-თი, ხოლო ძვ. სპ.—š-თი (n-ს წინ).

[2] A. Meillet. Vp, გვ. 69.

[3] P. Horn, GrnpEt, გვ 8.

[4] იხ. ი. ჯავახიშვილი, ქართული სამართლის ისტორია, I, გვ. 191.

[5] ა. შანიძე, რეცენზია აჭარიანის საკუთარ სახელთა ლექსიკონზე Словарь армянских личных имен, ИАН Арм. ССР, V, 1944.

ყველაზე საგულისხმოა āznā-ს დაკავშირება ირანულ სიტყვასთან zana 'გვარი, ტომი, მოდგმა', რასაც ი. ჯავახიშვილიც მიიჩნევდა დასაშვებად, მაგრამ მას სამართლიანად აფიქრებდა თავკიდური a-ს საკითხი (azana), რომელიც, აღნიშნული ეტიმოლოგიის მიხედვით, აუხსნელი რჩება.

ასეთი დაკავშირებისათვის საფუძველს ქმნიდა, ალბათ, სომხ. ազն-ის მნიშვნელობაც—'გვარი, ტომი, მოდგმა'. მაგრამ სიტყვა *āznā-ს მსგავსი შინაარსი არ არის გამორიცხული ჩვენი ეტიმოლოგიითაც—'ცნობილი', 'ნაცნობი', 'მოკეთე', 'ნათესავი', 'ტომი', 'გვარი', შდრ. სკრ. ǰnāti 'ნათესავი', jnā- 'ცოდნა' ძირიდან, აგრეთვე ახ. სპ. آشنا āšnā 'მოკეთე, ნათესავი'.

ა ზ ნ ა უ რ ი თავისუფალის გაგებით მეორეულია ისე, როგორც სპარსული āzāt 'კეთილშობილი' შემდეგ ნიშნავს 'თავისუფალს'. ჰ. ბეილი ამ სიტყვას აწარმოებს zan-: zn- ძირიდან 'გაჩენა', ā-zn-ya 'დაბადებული დიდ სახლში', ე. ი. კეთილშობილი, ავ. āsna, მასვე მოჰყავს საშ. სპ. āznāvar ('čn'wl)[1].

ნ. **ჰამბავი, ამბავი** — 'ყოფა, მდგომარეობა, ცნობა, ისტორია'.

„და ჰ ა მ ბ ა ვ ი მოჴდა ვითარმედ ბაღდადი აგარეანთა დაიპყრესო" (მოქც. ქართ. $726_{15}$).

„ხოლო ჩუენი ყოფაი წმიდასა ამას ადგილსა საბაწმინდას და ჰ ა მ ბ ა ვ ი ყოველი მანვე მოსე მოგაჴსენოს" (გრ. ხანძთ., გვ. $ჲდ_{47}$).

„არა უწყია, ვითარ რომელნიმე იქადიედ პირველთა მეფეთა ცხოვრებასა თხრობად, და რომელნიმე ჰ ა მ ბ ა ვ თ ა და ზღაპართა მთავართასა ზედა ზუაობენ და იქადიედ..." (მამ. სწავლ. $19_5$).

„და განჴდა ჰ ა მ ბ ა ვ ი მისი ყოველსა მას ქუეყანასა" (მათე, $9_{26}$).

„და ჰ ა მ ბ ა ვ ი განჴდა მისთჳს ყოველსა მას გარემო სოფლებსა" (ლუკა, $4_{16}$).

„რომელთა შორის არა იყო შეთქმულებაჲ, რომელნი მე არა მიხილვან და ჰ ა მ ბ ა ვ თ ა გ ა ნ დაუწყუედელთა და განუქარვებელთა, რომელთა შინა ვერ ეგების შეთქუმულებაჲ სიშორისაგან ადგილთაჲსა..." (ბალაჰვარ. $150_{28}$).

„და ვითარ მიეახლნეს ერთისა დღისა სავალსა მივიდა წინა ა მ ბ ა ვ ი, ვითარმედ მეფე ცოცხალი არის..." (ლ. მრ. $46_{24}$).

---

[1] ძველი ირანული პროტოტიპია *āznābara- „bearer of nobility"; საშ. სპ. ფორმა დადასტურებულია Dātastān i dēnik-ში. იხ. H. B a i l e y, Arya II. BSOAS, vol. XXIII, part I, 1960, გვ. 17; Trans. of the Phil. Soc., 1959, გვ. 95.

„ესე ალექსანდრე გამოჩნდა ქუეყანასა, რომელსა ჰქვიან მაკე-დონი, ძე ნიკტანებისი, მეგჳპტელისა, ვითარცა წერილ არს ამბავი მისი წიგნსა ბერძენთასა“ (ლ. მრ. $17_4$).

„და მისაზე ქუეყანა ქართლისა აღწერეს, და წარიღეს საბერძ-ნეთს და ამბავი მოიწია, ვითარმედ ბაღდადი დაიპყრეს აგარის ნათესავთაო“ (სუმბატ. $376_1$).

ამბავი — „ვეფხისტყაოსანში“:

„ესე ამბავი სპარსული ქართულად ნათარგმანები“ ($2_1$).

მბობა (< ამბვობა *ამბავობა):

„მბობა ტარიელისაგან ლომ-ვეფხის დახოცისა“ ($906_6$).

„ნუ ელი მაგა ამბისა მბობასა“ ($234_4$).

„ვერ იყვნეს ვერას ამბისა მბობელნი“ ($642_3$).

სიტყვა ამბავის პირვანდელი მნიშვნელობა, როგორც ამას სიტყვის ეტიმოლოგია მოწმობს, უნდა ყოფილიყო 'ყოფა, ყოფილი, მომხდარი'. შდრ. ძვ. ირ. ham. bav-[1] 'გაჩენა, წარმოშობა, მოხდომა', hambava- 'მომხდარი, ყოფილი', სკრ. sąbhav- 'გაჩენა, წარმოქმნა, ყოფნა', sąbhava 'მდგომარეობა, ყოფა, ამბავი'. საშ. ირანული ფორმა ამ სიტყვისა უნდა ყოფილიყო *hambav (შდრ. ზმნა hambavihend)[2], საიდანაც გვაქვს ქართული ამბავი, ჰამბავი და სომხური համբաւ[3] 'ამბავი', რომელიც უცნობი წარმოშობისად ითვლება. შდრ. ქართ. ამბავი და ყოფა — „რა ამბავში ხარ, რა ყოფაში ხარ“. ham . bava- სიტყვასიტყვით 'თანაყოფილი'[4].

**6. ამბორი** — 'კოცნა, მთხვევა'.

„და თაყვანის სცეს და ამბორს უყუეს ფერჴთა მისთა წმიდათა“ (ე. მცხ. $90_{30}$).

„და ვითარცა მოვიდა მთავარი ამბორს უყო ხატსა მას ცხოველსა“ (ს. ზ. $164_{31}$).

„და მომცა ამბორებაჲ საუკუნოჲ და წარვიდა წიაღ იორდანესა“ (მოქც. ქართ. $741_7$).

---

[1] AirWb , გვ. 932.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 99.

[3] Հ. Աճառյան, III, გვ. 73.

[4] ე. ბენვენისტი თავის შენიშვნაში Emprunts iraniens en arménien (Trans. of the Phil. Soc., 1945, გვ. 69—70) ეჭვს გამოსთქვამს სომხ. hambav-ის შინაარსობლივი კავშირის შესახებ ძვ. ირ. ham.bav-თან, თუმცა ფორმის მიხედვით წმინდა ირანული სიტყვა ჩანსო.

„...და გამოსლვასა ბერთა ჰამბორის-ყოფაჲ მისცა, და ეგრჱთ წარემართა ხანძთად კერძო“ (გრ. ხანძთ., გვ. ობ$_{78}$).

„და ვითარცა იხილა იგი მეფემან, აღდგა მსწრაფლ და დავარდა წინაშე მისსა, თაყუანის-სცა და ამბორს-უყოფდა ფერჴთა მისთა“ (ბალაჰვარ. 119$_{36}$).

„და აღდგეს მშჳდობისა დატევებად და მოიკითხეს, და ტირილით ამბორს უყოფდეს ურთიერთას“ (ბალაჰვარ. 89$_{27}$).

„დაუტევა ამბორის ყოფაჲ საუკუნოჲ და წარვიდა წიაღ იორდანეს...“ (ლ. მრ. 47$_{24}$).

ამბორი ‘კოცნა, მთხვევა’, სომხ. համբոյր[1] ‘ამბორი, კოცნა’, ირ. hama. buda-, ავ. hamabaōδah (ham-+ bud-), სკრ. sambudh- ‘შეგრძნობა, შეცნობა, შემჩნევა’, ფალ. ham.bōδ[2] (bōδ ‘სული, გრძნობა, გონი, სუნი’), ავ. baoδah-, baoδi, ახ. სპ. بوی- bōi, būi, bū, სომხ. Համբոյր < ფალ. არშაკ. hambōδ = ქართ. ამბორი, შდრ. ახ. სპ. بوسیدن ‘კოცნა’ და انبویدن, აგრეთვე ოს. ambudyn ‘ყნოსვა, შეგრძნება’.

7. **ამბოხი** — 1. ‘ბრბო, ხალხი’. 2. ‘შფოთი, მღელვარება’.

„და მივიდოდა წმიდისა მისთანა ამბოხი მრავალი დედებისა და მამებისაჲ...“ (მარტ. შუშ. 28$_{10}$).

„და ვითარცა იხილა პიტიახშმან ამბოხი იგი და ტირილი მამათაჲ და დედათაჲ, მოხუცებულთა და ყრმათაჲ, მჴედრ მიმოდასდევნინ და მეოტ ჰყოფნ მათ ყოველთა“ (მარტ. შუშ. 28$_{17}$).

„ბირებითა ეშმაკისაჲთა იქმნა უწესოჲ ამბოხი, რამეთუ მოკლა ლაკლაკმა დისიძე თჳსი“ (ს. ზ. 173$_{28}$).

„მე კაცი ვარ უცხოჲ და ქრისტეს მოსავი, ხოლო ვიყოფები ქუაბსა ამას შინა მცირესა განშორებული მსოფლიოთა ამბოხთაგან“ (ასურ. მოღვაწ. 99$_{37}$).

„და გარე მოდგომილნი შფოთებით ამბოხებდეს ჴმათა უშუერთა განმტევებელნი, რათამცა შეაშინეს ბერი და განიოტეს მიერ“ (ასურ. მოღვაწ. 43$_{16}$).

„...და ნაცვლად საყოფლისა მის მყუდროჲსა და დაწყნარებულისა მიიქეც სამკჳდრებელთა მათ ამბოხოანთა...“ (მამ. სწავლ. 120$_{29}$).

ფალ. hambōh ‘სიმრავლე, კრებული, არეულობა’, ახ. სპ. انبوه ‘სიმრავლე, კრებული, ხალხი’, სომხ. ամբոխ[3] ‘ხალხი, ბრბო, გან-

[1] Հ. Աճառյան, III, გვ. 73.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 37.
[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 202.

გაში, 'არეულობა', თალმუდ. אמבוחא[1] 'ამბოხი, არეულობა', ოს. æmbūxyn, ambyxt[2] 'ყვირილი, ღრიალი, შფოთი'.

8. **ამპარტავანი** — 'ამაყი, ქედმაღალი, მედიდური, ზუავი'.

„და ვითარ ეშმაკისა ბირებითა ცთუნებული იგი ზუავი და ამპარტავანი ენაჲ განუკურნა" (ს. ზ. $174_{14}$).

„ხოლო მან სრულიად საღმრთოჲ შიში განაგდო ამპარტავნებისაგან ძლეულმან და ფარულად მოუწოდა ერის-კაცსა ანჩელსა" (გრ. ხანძთ., გვ. $ჲვ_{13}$).

„და აღვიდა იგი საკურთხეველად მძლე ამპარტავანებისა სენთა" (გრ. ხანძთ., გვ. $ნბ_{21}$).

„იყო ვინმე მეფე ერთი ქუეყანასა ჰინდოეთისასა... ლაღ, ამპარტავან და შუენიერ ხილვითა..." (ბალაჰვარ. $3_{15}$).

„ნუმცა არს სახე და ხილვაჲ შენი კნინი და შეურაცხი, და ფერი პირისა შენისაჲ ყვთელა და გონებაჲ შენი მზუაობარ და ამპარტავან..." (მამ. სწავლ. $77_{15}$).

„სილაღე ესე ამპარტავნებისაჲ არს საცთური ეშმაკისა" (ლ. მრ. $34_{13}$).

სომხ. *ամբարտաւան* 'ამპარტავანი, ამაყი, თავხედი, მედიდური'. აჭარიანი ამ სიტყვას უკავშირებს ირანულ an.bar-ს 'ავსება', საიდანაც, მისი აზრით, ფალაურში უნდა გვქონოდა *anbartavān. შდრ. ახ. სპ. انباردہ — anbārdah 'სავსე, გაბერილი, ამპარტავანი'[3].

ჩვენ ვფიქრობთ, ეს სიტყვაც არშაკიდული ფალაურიდან უნდა იყოს შემოსული. ამოსავალია ham.pār- *hampārtāvan.

9. **ანაზდად** — 'უცბად, მოულოდნელად'.

„გარნა ფრთხილმან ამან სულმან ყოვლად არა აუწყა, რათა არა განაკრთეს ანაზდაჲთისა მის საქმისათჳს..." (ასურ. მოღვაწ. $74_{17}$).

> „ანაზდად მოყმე გამოჩნდა" (ვ. ტყ. $204_1$)
> „მართ ანაზდად გიღალატებს" (ვ. ტყ. $1081_3$).
> „ანაზდად გვიცნობს, გაკრთების" (ვ. ტყ. $1376_3$).
> „ანაზდად ცხენი გაქუსლეს" (ვ. ტყ. $1414_1$).
> „მართალ ხართ, თუმცა რისხვანი ჩემთვის იანაზდენითა" (ვ. ტყ. $755_4$).

---

[1] S. Telegdi, გვ. 229.
[2] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 140.
[3] *Աճառյան, Արմ. բառ.*, I, გვ. 199.

ანაზდ, ვფიქრობთ, მომდინარეობს ფალაური ფორმიდან an-azd 'უცოდინრად, უეცრად, უცბად'. შდრ. ძვ. სპარსული azdā 'ცნობილი' (naiy azdā abava... 'ცნობილი არ იყო მისთვის, არ იცოდა').

an- უარყოფითი ნაწილაკია=ქართ. უ-ს. ქართ. უ ც ე ბ ი, უ ე ც ა რ ი ზუსტი შესატყვისია anazd-ისა. შდრ. სომხ. *անազդակ* 'გაუგონარი, შეუსმენელი' [1].

**10. არტოშანი** — 'ცეცხლი, ცეცხლის ტაძარი, ცეცხლთაყვანის-მცემლობა'.

„საწყალობელ იქნა უბადრუკი ვარსქენ, რამეთუ უვარ ყო ჭეშმარიტი ღმერთი და აღიარა ა რ ტ ო შ ა ნ ი" (მარტ. შუშ. $5_{16}$).

შდრ. სომხ. *ատրուշան* 'ცეცხლთაყვანისმცემელთა ტაძარი' (Feuer-Tempel) [2]. ამ სიტყვის ეტიმოლოგია ზუსტად გარკვეული არ არის.

ჰიუბშმანის აზრით, ātrūšān შედგენილი სიტყვაა. პირველი კომპონენტი დავას არ იწვევს, ეს არის ფალ. ātur 'ცეცხლი', მეორეს შესახებ არსებობს აზრთა სხვადასხვაობა.

ფრიდრიხ მიულერი ვარაუდობს, რომ აქ საქმე გვაქვს ირ. āturšāh-თან. ჰიუბშმანი ფალაურისათვის აღადგენს ფორმას āturōšān (ōšān 'ადგილი, სახლი') [3].

ჩვენ შესაძლებლად მიგვაჩნია ამ სიტყვისათვის შემდეგი ეტიმოლოგია: ავესტაში 'ცეცხლისათვის' გვაქვს ფორმა ātarš (Nom. sing) [4], ფალ. ātaxš, ātaxšan. ātarš, ātaršān (არშაკ. ფალ. ფორმა) შეიძლება გვქონოდა ცეცხლისა და შემდეგ თვით ცეცხლთაყვანის-მცემლობის აღმნიშვნელ ტერმინად („შუშანიკის წამებაში" ეს სიტყვა ამ უკანასკნელი გაგებით იხმარება). -ān სახელთა საწარმოებელი სუფიქსია, ძვ. სპ. -āna. ერთმანეთის გვერდით იხმარება ფალ. ფორმები šab, šabān 'ღამე', niš, nišān, nōž, nōžān, žam, žamān და სხვა. ასევე შეიძლება ყოფილიყო atarš და ataršān, aturšān, რომლისაგანაც წარმოდგა ქართული და სომხური ფორმები.

**11. ბაგინი** — 'ტაძარი, თაყვანისსაცემელი, სამსხვერპლო', „ბომონი წარმართთა ან ჰურიათა" (საბა).

„განარისხეს იგი ბ ა გ ი ნ ე ბ ს ა მათსა და კერპებითა მათითა აშურებდეს მათ" (ფს. $77_{58}$).

---

[1] А. Худабашев, Армяно-русский словарь, გვ. 45.

[2] H. Hübschmann, AG. I, გვ. 110.

[3] *Հ. Աճառյան, Ա. բ.*, I, გვ. 603.

[4] AirWb, გვ. 312.

„და ჰურიათა თანაცა ბაგინად შევიდი და მათსაცა მას მსახურებასა ვხედევდი“ (ე. მცხ. $85_7$).

„და დასცეს ხჱ იგი კილამოჲ: რომელი დგა კარსა ზედა ბაგინისასა: რომელი განაშუენებდა: ადგილსა მას რამეთუ გარდაერთხნეს რტონი მისნი: ყოველსა მას სტოვასა ბაგინისასა“ (მოქც. ქართ. $786_{14}$).

„რომლისათჳსცა შეეურვა სულსა ამის წმიდისასა და შევიდა ბაგინსა ჰურიათასა ენისათჳს ებრაულისა, და დაყო მუნ თუე ერთი, და განიცდიდა ძალსა ამის ქუეყანისასა“ (ლ. მრ. $88_1$).

ძვ. ირ. bagaina- ნაწარმოებია სიტყვიდან baga- ‘ღმერთი’ (ძვ. სპ. baga-, ავ. baγa-, სკრ. bhaga-). ძველ სპარსულში იგი მიდიურიდან ნასესხებ სიტყვად ითვლება[1]. შეადარეთ ფალ. bag, მრ. bagān[2], სომხ. *բագին*—Altar, βωμος[3] ‘კერპი’; ნ. მარი და ჰ. აჭარიანი ქართულ ფორმას სომხურიდან შემოსულად მიიჩნევენ[4].

**12. ბუნაკი (ბუნაგი)** — 1. ‘სამყოფელი, სადგომი’. 2. „პირუტყვის სადგომი“ (საბა).

„ყ̃ნ რ̃ნ ჭამოს ცომოვანი მოისპოს იგი კაცი ერისა მისგან ძეთა ი̃ჱლისათა გარეშე მო̃სრლთა მათ მწირთა და შიშუჱლთა ბუნაკთა მ̃თ მონათაგან...“ (გამოსლვ. $12_{18}$).

„და დაიბუნაგეს ავაზაკთა მთასა გარე, და დაემკჳდრა მისთანა სული უწყალოებისაჲ“ (მამ. სწავლ. $292_1$).

ამ სიტყვისათვის ამოსავალია ფალ. bunak || bunag[5], ახ. სპ. بنه[6] ‘სამყოფელი, საცხოვრებელი’, ავ. buna, სომხ. *բնակ*[7] ‘სამყოფელი, სადგომი’, ძვ. ინდ. budhna-. bun ‘ძირი, ფსკერი’[8]. შდრ. ოს. byn|bun.

**13. ბანაკი** — ‘ლაშქრის სადგომი’.

„სადა იგი არს სადგური და საბანაკჱ ძეთა მაგოგისთაჲ, რომელ არიან ხაზარნი...“ (აბო, $64_{31}$).

„და იყო, რაჟამს დაიბანაკეს წმიდათა მათ ადგილსა მას ზემო-

---

1 A. Meillet, Vp. გვ. 12.
2 H. Nyberg, Hfsb. II, გვ. 29.
3 H. Hübschmann, I, გვ. 114.
4 Հ. Աճառյան, I, გვ. 854.
5 C. Salemann, Man. St., გვ. 63.
6 Б. Миллер, Персидско-русскій словарь, გვ. 73.
7 А. Худабашев, Армяно-русский словарь, გვ. 214.
8 В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 278.

ქსენებულსა, ქმნეს ტალავარი მახლობელად ბორცუსა მას...“ (ს. ზ. $154_{17}$).

„არა ხარ უცხო ბ ა ნ ა კ ს ა მას წმიდათა ანგელოზთასა...“ (გრ. ხანძთ. $31_{6}$).

„რამეთუ მივალ დღეს ბ ა ნ ა კ ს ა უცხოსა და ღმრთისა საყდართა საშინელთა“ (გრ. ხანძთ. $31_{5}$).

„სძლო თრდატ და ჴელად შეიპყრა და აოტეს ბ ა ნ ა კ ი გუთთა“ (ლ. მრ. $43_{14}$).

„ბ ა ნ ა კ ი ანგელოზთა უფლისათა გარემოადგეს მოშიშთა მისთა და იჴსნეს იგინი“ (ფს. $37_{7}$).

შდრ. სომხ. *բանակ*, ახ. სპ. და ფალაური bān ‘სახლი, სახურავი’ (შდრ. ქართ. ბ ა ნ ი), ქურთული და ბელუჯური ნასესხები hān [1], ძვ. სპ. āvahana (vahana ‘სამყოფელი’)[2].

**14. ბეჭედი** — 1. ‘საბეჭდავი ნიშანი’, 2. ‘სათითე’.

„და ჯაჭვი იგი, რომელ ედვა ქედსა მისსა ზედა, ეგრეთვე ედვა და დ ა ჰ ბ ე ჭ დ ა ურჩულომან ვარსქენ ბ ე ჭ დ ი თ ა თჳსითა“ (მარტ. შუშ. $29_{26}$).

„ხოლო მე ქრისტჱს ბ ე ჭ ე დ ი მომიღებიეს და ქრისტჱს ტოზიკსა ვტოზიკობ, რამეთუ ქრისტჱს ბ ე ჭ დ ი თ ა ა ღ ბ ე ჭ დ ი ლ ვარ“ (ე. მცხ. $80_{23}$).

„და რაჟამს მიიწია, კადნიერად დასწერა ჯუარი კარსა მას და თჳთცა დ ა ი ბ ე ჭ დ ა ჯუარი“ (აბო, $73_{7}$).

„ხოლო ჩუენ შემდგომად ამისა სხუაჲცა მოვიჴსენოთ და ეგრეთ დ ა ვ ი ბ ე ჭ დ ო თ სიტყვაჲ“ (ს. ზ. $180_{29}$).

„ხოლო ახლისა შჯულისა დ ა ბ ე ჭ დ უ ლ ნ ი წიგნნი ზეპირით იცოდნა და მრავალნი წიგნნი ძუელისაცა შჯულისანი: არამედ დ ა უ ბ ე ჭ დ ვ ე ლ ნ ი წმიდათა მოძღუართა თქუმულნი აღურაცხელნი წარმოითქუმოდეს უწიგნოდ ენითა მისითა“ (გრ. ხანძთ., გვ. ლ$თ_{13}$).

„და მისცა ბ ე ჭ ე დ ი ჴელისა მისისაგან, რომელსა იყო თუალი ფრიად ნათელი“ (ჯუანშ. $111_{31}$).

„წარავლინა ერთი ვინმე შინაურთა მსახურთა მისთაგანი და წარჲსცა მძივი იგი, რომელი ჰკიდავნ ყელსა მეფისასა, რაჲთა მისცეს მას საფიცი მტკიცე და დ ა უ ბ ე ჭ დ ო ს მძივითა მით და სახელდებითა ღმრთისაჲთა, რაჲთა უშიშად მოვიდეს მისა“ (მამ. სწავლ. $294_{4}$).

„ვეფხისტყაოსანში“ გვხვდება ორივე მნიშვნელობით:

„ფრიდონ ნახნა საჭურჭლენი და ბ ე ჭ ე დ ნ ი მისნი დაჰსხნა“ ($619_{1}$).

---

[1] P. Horn, GrnpEt, გვ. 40.

[2] AirWb, გვ. 333.

„ერთი აიღო ბეჭედი, მართ აწონილი დრამითა:
„ესე კმა ნიშნად, სავსე ვარ სხვად ხელის შესაბამითა“ ($385_3$).
„ბეჭედი ჩემი აცვია, მას გვედრებ მოსატანელად“ ($1111_4$).
„აჰა თითი და ბეჭედი, და დანა მაქვს სისხლიანი“ ($1118_4$):
„ბეჭდიოურთ თითი მოჭკვეთა, ქვესკნელთ მიწასა გარია“
($1116_2$).

ამ სიტყვის ეტიმოლოგია ქართულ ნიადაგზე არ ხერხდება. თუ სიტყვის მეორე ნაწილს დავუკავშირებთ ჭედ-ვას, რაც სემანტიკურად არც ისე დამაჯერებელია, აუხსნელი რჩება ელემენტი ბე-, ურომლისოდ ეს სიტყვა არც ერთ ქართულ ძეგლში არ გვხვდება. გაუმართლებელია ბეჭდის დაკავშირება მეგრულ-ჭანურ მაწკინდთანაც, რომლის შესატყვისი ძირია წინდ- (დაწინდვა, საწინდარი). მისი პირვანდელი მნიშვნელობა ნიშანი, დანიშვნა უნდა იყოს, ჭედვას მასთან საერთო არაფერი არ უნდა ჰქონდეს[1]. უაღრესად საინტერესოა, რომ ქართულ ბეჭედთან ძალიან ახლოს დგას აკუსტიკურადაც და შინაარსითაც (ემთხვევა თითქმის ყველა ნიუანსით ქართული სიტყვის ძირითად მნიშვნელობას) რუს. печать ‘ბეჭედი’, печатать ‘დაბეჭდვა’. запечатлеть ‘აღბეჭდა, გამობეჭდა’, впечатление ‘შთაბეჭდილება’ და სხვ. ვფიქრობთ, ასეთი დამთხვევა შემთხვევითი არ არის, ორივე ეს ფორმა ქართული და რუსული საერთო წყაროდან უნდა მომდინარეობდეს, რომელიც ირანული და კერძოდ ჩრდილო-ირანული (სკვითური) შეიძლება იყოს უპირველესად ყოვლისა. არ არის გამორიცხული, აგრეთვე, რომ იგი ქართულიდან შესულიყო რუსულში.

ეს სიტყვა მოიპოვება გერმანიკულ ენებშიც (შდრ. გერმანული Petschaft, შუა-ზემო გერმ. Petschat, ბოჰემ. pečet, ძვ. სლავური pečāti), სადაც იგი სლავურიდან შეთვისებულად ითვლება.

თუ ამოსავალ მნიშვნელობად ქართული ბეჭედისათვის მივიღებთ ბეჭედს — სათითეს, მაშინ შესაძლებელია იგი დაუკავშირდეს სპარსულ სიტყვას پیچیده-ს ‘გრეხილი, ხვეული, რკალი, სამკაული, სამაჯური’ (შდრ. кольцо, обруч) ზმნიდან پیچیدن ‘ბრუნვა, ტრიალი, ხვევა, გრეხა’ და სხვა, როგორც ამას მაკარ ხუბუაც ფიქრობდა[2]. შევნიშნავთ მხოლოდ, რომ ამოსავლად

[1] ა. ჩიქობავა, ჭანურ-მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი, გვ. 178. კ. შმიდტის აზრით, ქართულ-ზანური ფორმა უნდა აღდგეს *bačked-ის სახით, ხოლო სვანური mäskad ძველი ნასესხებია ზანურიდან. იხ. Rekonstruktion, გვ. 97—98.

[2] მაკარ ხუბუა, სპარსული ბაგისმიერები ქართულში, საქ. სსრ მეცნ. აკად. მოამბე, IV, № 10; I. Vullers, I, გვ. 390.

მაშინ უნდა მივიჩნიოთ არა ახალი სპარსული ფორმა, არამედ საშუალო სპარსული (რადგან ბ ე ჭ ე დ ი ქართული მწერლობის უძველეს ძეგლებში გვხვდება), სახელდობრ, pēčītan ზმნის (მნიშვნელობით 'ბრუნვა, ტრიალი') ნამყოს მიმღეობის ფორმა pēčīt ან pēčītak 'ხვეული, რკალი'.

უფრო საფიქრებელია აქ გვქონდეს საშუალო ან ძველი ჩრდილო-ირანული დიალექტური ფორმა, სადაც ამ სიტყვას საბეჭდავის მნიშვნელობაც ჰქონდა.

რ კ ა ლ ი > ბ ე ჭ ე დ ი > ს ა თ ი თ ე > ს ა ბ ე ჭ დ ა ვ ი ა ნ ი ს ა თ ი თ ე > თ ვ ი თ ს ა ბ ე ჭ დ ა ვ ი > ბ ე ჭ ე დ ი. ასე უნდა წარმოვიდგინოთ ამ სიტყვის სემანტიკური განვითარების ისტორია[1].

**15. გუნდი** — „ჯარი ექუსი ათასი“ (საბა).

„და სხვანი ყოველნი სწორად განყვნა სამად გ უ ნ დ ა დ“ (გრ. ხანძთ., გვ. ლზ$_{41}$)

„რამეთუ სივერაგით ებრძოდეს საუცრად სიმძაფრითა სასტიკითა ხილვითა ვითარცა გ უ ნ დ ი მჴედართაჲ“ (გრ. ხანძთ.. გვ. ჲ$_{5}$).

„მას: ჟამსა აღიძრა მეფეჲ გ უ ნ დ ე ბ ი თ ა“ (მოქც. ქართ. 710$_{21}$).

„რომელი დივანსა მეფისასა არა დაწერილ არნ და რიცხუსა მჴედართასა არა შერაცხილ არნ, არავისგან ბრალისა თანა-მდებ იქმნის, გან-თუ-აშორის თავი თჳსი გ უ ნ დ ი ს ა გ ა ნ მჴედართაჲსა“ (მამ. სწავლ. 107$_{20}$).

„ხოლო შენ, შვილო ჩემო, ნეფსით თჳსით განუკუთნე თავი შენი მეუფესა მას ზეცისასა და შეერთე მსახურებად მისა გ უ ნ დ ს ა ანგელოზთასა...“ (მამ. სწავლ. 120$_{14}$).

ფალ. gund 'ჯარი, არმია'[2], ახ. სპ. گند, არაბ. جند 'ჯარი, რაზმი', სირ. gudda 'ბრბო, გუნდი', მანდ. gunda, სომხ. գունդ[3] 'გუნდი, რაზმი, ჯარის ნაწილი'.

ლაგარდი ამ სიტყვას უკავშირებს ავ. vąϑva-ს[4] 'ჯოგი', ჰიუბშმანი — სკრ. vṛnda-ს 'გუნდი, ჯოგი, ჯარი'[5].

**16. გურინვა, მ-გურინ-ავ-ი** — 'ტირილი, მოთქმა, მოტირალი'.

„ისმინეთ დედანო, სიტყუა ღუთისა და შეიწყნარენ ყურთა თქუენთა სიტყუანი პირისა მისისანი, და ასწავეთ ასულთა თქუენ-

---

[1] მაქს ფ ა ს მ ე რ ი რუსულ печать-ს აკავშირებს ზმნასთან пеку. იხ. M. Vasmer, Russiches Etymologisches Wörterbuch. გვ. 35.

[2] H. Nyberg, Hfsb, II. გვ. 140.

[3] H. Hübschmann, AG. II. გვ. 508.

[4] Հ. Աճառյան, II, გვ. 302.

[5] H. Hübschmann, P. St., გვ. 398.

თა გ უ რ ი ნ ვ ა, და დედაკაცმან მოყუასსა თჳსსა გოდება“ (იერემია, $20_9$).

„დღეს აღუდგინნის მაქებელნი შესხმით და ხვალე აღუდგინნის მ გ უ რ ი ნ ა ვ ნ ი ტყებით“ (ბალაჰვარ. $8_5$).

შდრ. ავ. gar- 'ქება, სიმღერა, ტირილი, გოდება'. აწმყოს ფუძეა gərən-, ძვ. ინდური gar-, gr̥nati, ავ. gar-'ქება, ქების სიმღერა' (სახელის ფორმა). გამოთქმა đəmanə. garo 'ქების, ლოცვის სახლი'[1], საშ. სპარსული gristan, griy, girinītan 'ტირილი'[2], ახ. სპარს. giristan,[3], ბელუჯ. greag, giräg, ოს. qar|ğar[4]; ფუძე girin. gurin წარმოდგენილია აგრეთვე ქართულ სიტყვაში გ უ რ ი ნ ი, გ ვ რ ი ნ ი, რომელსაც საბა განმარტავს როგორც „საგლოელი ჴმაჲ“. ხევსურულ დიალექტში გ ვ რ ი ნ ი ეწოდება მთიბლურ სიმღერას, რომელიც ამავე დროს წარმოადგენს ე. წ. „ხმით ნატირალს“ — მიცვალებულის სიმღერით დატირების ლექსს[5]. ამავე ფუძის ფონეტიკური ვარიანტია, ჩვენი აზრით, წარმოდგენილი სიტყვებში კ რ ი ნ ი (კრინტი) 'ხმა', კ რ ი ნ ვ ა — „ძიელ ჴმის ამოღება“ (საბა), და, შესაძლოა, სიტყვა კ რ ი მ ა ნ ჭ უ ლ ში: კ რ ი ნ - მ ა ჭ - უ ლ ი < კ რ ი ნ - ვ ა ჭ - უ ლ ი < ფალ. *grin-vāč- 'ტირილის, კვნესის ხმა'. შდრ. აგრეთვე კ რ კ ი ნ ვ ა და გ ვ რ ი ნ ვ ა.

**17. გუშაგი** — „ციხის დარაჯი“ (საბა).

„ვეფხისტყაოსანში“:

„გ უ შ ა გ ნ ი რა ახლო-ახლო ყივიან“ ($1397_4$).
„გ უ შ ა გ თ ა ხმა ჯარვით გაადიდიან“ ($1391_4$).
„გ უ შ ა გ თ ა ესმას ა ბ ჯ რ ი ს ა ჩხერება“ ($1398_1$).

ეს სიტყვა ფორმით საშ. სპარსულია, ოღონდ არც ფალაურ და არც ახალ სპარსულ ტექსტებში დამოწმებული არ არის. იგი გვხვდება ეგვიპტის არამეულ პაპირუსში ფორმით — gōšakyān, სადაც ის ირანულ ნასესხებს წარმოადგენს < ფალ. *gōšak. ძვ. ირ. gaušaka-, შეიძლება იგი ნაწარმოებია ზმნიდან gōšītan[6] 'ყურის გდება'. შდრ. ავესტური gaoš-, ოს. qusyn|iğosun 'ყურის გდება,

---

[1] AirWb, გვ. 511—512.
[2] H. Nyberg. Hfsb, II. გვ. 83
[3] P. Horn, GrnpEt, გვ. 204. 915.
[4] B. Абаев, ОЯФ, გვ. 68.
[5] თ. ო ჩ ი ა უ რ ი, ხევსურული მთიბლური სიმღერა „გვრინი“, მიმომხილველი, II. 1951. გვ. 24.
[6] იხ. Л. Мсериани, Страссбургский египетский, арамейский папирус и его значение для иранской филологии.

სმენა', ǯosæg 'მსმენელი, ყურისმგდებელი', სკვითური საკუთარი სახელი Γώσακος[1].

18. დიასპანი — 'მოციქული, ელჩი'.

„და წარმოჰმართა ს ა დ ი ა ს პ ა ნ ო ჲ თ ა ცხენითა მონაჲ თჳსი" (მარტ. შუშ. $5_5$).

„ხოლო ხვალისა დღე მოვიდა რეცა დ ი ა ს პ ა ნ ი და უქადაგა მეფესა, ვითარმედ სპანი ბერძენთანი შემოვიდეს კონსტანტინეპოლედ" (ჯუანშ. $113_{29}$).

შდრ. ფალ. dēspān[2] — bagdēspān 'მეფის მოციქული, შიკრიკი, სწრაფლმსრბოლი', არაბ. dusfān — دسفان „nuntius", სომხ. դեսպան[3] 'მოციქული, ელჩი', ძვ. ირ. *dahyu(š)pāna- (შდრ. მარზპანი და მსგავსად ნაწარმოებნი).

19. დანაკი — „ზომიერი დანა" (საბა).

„...და მოიღო ცეცხლიცა ჴელითა თჳსითა და დ ა ნ ა კ ი და წარვიდეს ორნივე ზოგად" (დაბ. $22_6$).

შდრ. სომხ. դանակ[3] 'დანა, ჯაყვა' < საშ. სპ. *dānak, ახ. სპ. دانه.

20. დალიჭი — 'დერეფანი, კარიბჭე'.

„ტახტი, გინა სახლზე წამოსაჯდომელი" (საბა).

„ხოლო იგინი მივიდეს და სცემდეს მახჳლითა ქედსა მისსა წინაშე დ ა ლ ი ჭ ს ა მას და ვერარას ავნებდეს მას" (მარტ. კონსტ. კახ. $78_{28}$).

„და რაჟამს მოიწია ჟამი იგი, გამოვიდა ბრძანებაჲ ჴელმწიფისა მისგან წოდებად ჩინებულთა მათ ტაბლასა მას წამებისასა და წარდგომად დ ა ლ ი ჭ ს ა მას საშინელსა განჩინებასა სიკუდილისასა..." (მარტ. გობრონ. $83_{16}$).

შდრ. სომხ. դահլիճ[4] 'კაბინეტი, განცალკევებული ოთახი, რომელშიც ინახება განძეულობა და იშვიათობანი', ახ. სპ. دهليز.—მრ. دهليز[5] 'კორიდორი, ვესტიბიული, შესასვლელი' (გრძელი გასასვლელი ჭიშკრიდან ეზოში), პართ. dahlīč, ძვ. სპ. duvarϑim[6] 'портик', 'კარიბჭე'.

---

[1] В. Абаев, ОЯФ, გვ. 166.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 140: A. Meillet, Sur les mots iraniens empruntés par l'arménien, MSL, XVII, გვ. 146.

[3] А. Худабашев, გვ. 302.

[4] იქვე, გვ. 301.

[5] S. Haïm, New Persian-English dictionary, Tehran, 1934—36, vol 1, გვ. 366.

[6] A. Meillet, Sur les mots iraniens empruntés par l'arménien, MSL, XVII, 243w-259 (1—9).

**21. დაშნი** — ‘მართალი, კეთილი, მშვიდი’.

„განკრძალული, გინა მორჩილი, გინა ზავის მყოფელი“ (საბა).

„არავის უფროჲს უჴმს სიმართლით სლვაჲ, ვითარ მეფესა, და არცა ვინ შემძლებელ არს დ ა შ ნ თ ა სიტყუათა თქუმად ერისა მიმართ, ვითარ მეფე, რომელი სიმართლისა მშჯავრითა ვიდოდის ერსა შორის, ხოლო არავის ექმარებიან დ ა შ ნ ნ ი სიტყუანი, ვითარ ორთა კაცთა, უკუეთუ ვინმე იყოს ერსა ზედა უწყალო, მოსისხლე, შემჭამელ, ესევითარსა უჴმან დ ა შ ნ ნ ი სიტყუანი, რ ა ჲ თ ა მ ლ ე ვ ა ნ ი თ ა მით ჰფარვიდეს ბოროტსა მას“ (ბალაჰვარ. $136_{11-18}$).

ამ კონტექსტიდან დ ა შ ნ ი ს მნიშვნელობა არის ‘მართალი, კეთილი, მშვიდი’.

„მჴნენი დაეცნეს თავჴედებითა და ამპარტავნებითა, და დ ა შ ნ-ნ ი მძლედ გამოჩნდეს სიმდაბლითა, ვითარცა გოლიად და დავით და მეზუერენი“ (მამ. სწავლ. $73_{19}$).

„ხოლო შენ, შვილო ჩემო, ნუ შესცვალებ სიყუარულსა ღმრთისასა ცოლისა სიყუარულად, დაღათუ ასული არს აზნაურთაჲ და დ ა შ ნ ი და ნანარი და მოყუარე კეთილისაჲ და ტომთაგან პატიოსანთა გამოსრული“ (მამ. სწავლ. $121_{23}$).

„ვისმე არა უყუარდეს მდაბალი და დ ა შ ნ ი, არამედ ამპარტავანსა და ზუავსა, რამეთუ უცხო არს იგი საქმეთაგან მისთა“ (მამ. სწავლ. $304_{4}$).

ბალავარიანში გვხვდება აგრეთვე უფროობითი ხარისხის ფორმა უ დ ა შ ნ ე ს.

„ჰრქუა ბალაჰვარ: ამისთჳს, რამეთუ იცოდეს ადგილი სიტყჳსა მათისაჲ, და ოდესმე დაასცადიან მხილებაჲ მათდაცა მიმართ, რომელნი უ დ ა შ ნ ე ს და უფროჲს სამართლის და სიტყჳს შემწყნარებელ იყვნიან მამისა შენისასა“ ($48_{25}$).

შდრ. საშ. სპარს. dašn [1] ‘მარჯვენა’, ავ. dašina, სკრ. dakšina-, ბერძნ. δεξιός, ოს. dæsny|dæsni [2], რუს. десница, ინდ. ევრ. ფუძე deks-იდან. შდრ. აგრეთვე სოღდ. δšny, ძვ. სლავ. десн ‘მარჯვენა’, ლიტ. dešine ‘მარჯვენა ხელი’, ლათ. dexter ‘მარჯვენა’.

ეს სიტყვა სომხურშიც არის ნასესხები და იქ მისი გავრცელების არე გაცილებით უფრო ფართოა, ვიდრე ქართულში. იგი გამოყენებულია მრავალი წარმოებულის ფუძედ, შეადარეთ *դաշն* 1. ‘პირობა, შეთანხმება, კონტაქტი’ და სხვ. 2. ‘სასიამოვნო’ (მოსასმენად), *դաշնադիր* ‘მომლაპარაკებელი, შემთანხმებელი’, *դաշնակաւոր* ‘სასიამოვნო, თა-

---

[1] H. Nyberg, Hfsb. II, გვ. 50.

[2] B. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 360.

ნახმა, წმინდა, ნათელი, ტანადი', *դաշնակաւորութիւն* 'ჰარმონია, თანხმობა, მრავალი ხმის შეწყობა', *դաշնակից* 'მოკავშირე' [1] და სხვა. ძნელია თქმა, ეს სიტყვა უშუალოდ არის შემოსული ირანულიდან თუ სომხურის მეშვეობით, რადგან ფონეტიკურად სამივე ენაში იდენტურ ფორმაში გვაქვს დაცული. ისმის კითხვა, როგორ განვითარდა მნიშვნელობიდან მ ა რ ჯ ვ ე ნ ა, ის მნიშვნელობანი, რომლებიც ამ სიტყვას ქართულში და სომხურში აქვს. საქმე ის არის, რომ ინდოევროპულ ენებში *deks- ფუძიდან ნაწარმოებ სიტყვებს აქვთ ორი ერთმანეთთან მჭიდროდ დაკავშირებული მნიშვნელობა: ერთი მხრივ, მ ა რ ჯ ვ ე ნ ა (მარჯვენა ხელი, მარჯვენა მხარე, სამხრეთი) და, მეორე მხრივ, მ ა რ ჯ ვ ე, მ ო ხ ე რ ხ ე ბ უ ლ ი, მ ა რ თ ა ლ ი, კ ე თ ი ლ ი, ს ა ს ი ა მ ო ვ ნ ო და სხვა [2].

ცნობილია, რომ ძველთაგანვე მარჯვენა მხარე დაკავშირებულია ბედნიერებასთან, გამარჯვებასთან, მოხერხებასთან, მარცხენა კი — უბედურებასთან, მარცხთან. შეადარეთ სოღდ. δ'šny 'მარჯვე, მოხერხებული, ხელისშემწყობი', ძვ. ინდ. dakšina 'მარჯვე, მოხერხებული, ხელისშემწყობი, მარჯვენა მხარე', ავ. dašina- 'მარჯვენა მარჯვენა მხარე, სამხრეთი, მარჯვე, ხელისშემწყობი, ბედნიერი', ბერძნ. δεξιός 'მარჯვე, მოხერხებული, ჭკვიანი, ბედნიერი', δεξιότη ·ხელოვნება', ოს. dæsni 'მარჯვე ოსტატი, მცოდნე, ჯადოქარი', ლათ. dexter 'მარჯვენა, ბედნიერი, მოხერხებული' და სხვა (იხ. Абаев, op. cit). დ ა შ ნ - ი ქართულში ქრისტიანობის ეპოქაში ნიშნავს 'ქრისტეს მარჯვნივ მდგომს, მართალს, ნეტარს'.

**შენიშვნა:** სომხური *դաշն*-ის კავშირზე აღნიშნულ საშ. სპარსულ სიტყვასთან მიუთითებდნენ მიულერი, ზალემანი, ჰიუბშმანი, რასაც აჭარიანი აღნიშნავს თავის ეტიმოლოგიურ ლექსიკონში სიტყვა dašn-ის ქვეშ (ტ. IV, გვ. 407).

ამიტომ, ჩვენ ვფიქრობთ, გაუგებრობის, მექანიკური შეცდომის შედეგია, როდესაც ილ. აბულაძე ბალავარიანის თავისი გამოცემის შესავალში (გვ. 034) აღნიშნავს: „დ ა შ ნ ი „მორჩილ-თანახმასა" და „მშვიდ-მოზავეს" ნიშნავდა ძველ ქართულში, ამასვე ნიშნავს ის ჩვენ ტექსტშიც. ასეთი მნიშვნელობა კი მოაქვს მას ფალაურიდან: dašn — „Vertrag, Vereinbarung", და მიუთითებს „Nyberg, Hilfsbuch, II, გვ. 173, ჰრ. აჭარიანის მიხედვით — VII, 1935, 119 — 120". მაგრამ აღმოჩნდა, რომ 173-ე გვერდზე

---

[1] А. Худабашев, Армяно-русский словарь, I, გვ. 305.

[2] შეადარეთ ქართული მ ა რ ჯ ვ ე, რუს. правая рука, правая сторона და правый, правдивый, праведный და სხვა.

ნიბერგის ლექსიკონში ასეთი მნიშვნელობით არის სიტყვა pašn და და არა dašn; აჭარიანის ლექსიკონშიც dašn არის IV ტომში, გვ. 407, და არა VII-ში, გვ. 119–120.

**22. დუმაკი** — 'კუდი, დუმა'.

„კუდური და დ უ მ ა კ - კ უ ე თ ი ლ ი ნუ შეიწირვინ“ (დაბ. $23_1$).

შდრ. ძვ. ირ. *duma-ka-, ავ. duma- 'კუდი', სომხ. *դմակ*[1], ფალ. dum, dumb, dumbak, dunb, dunbak, ოს. dymæg|dumæg[2] 'კუდი, დუმა', ქურთ. duw, dunk, ბელ. dummag, იაღნობ. dum, სოღდ. *δūm (δwm), *δūmbāk, საკ. dumaa-. გავრცელებულია კავკასიურ ენებშიც.

**23. ევადაგი** — 'ჩამომავლობა, მოდგმა, გვარი'.

„და მეათოთხმეტესა წელსა ივლტოდა დედაკაცი ვინმე მეფეთა ე ვ ა დ ა გ ი: სახელით რიფსიმე...“ (მოქც. ქართ. $711_6$).

ჰელიშურ ვარიანტშია:

„და მე. ი҃ე სა წელსა ივლტოდა დედაკაცი ვინმე მეფეთაგანი. ა ვ ა დ გ ი რ҃ისა ს҃ხელი რიფსიმე“ (მოქც. ქართ. $711_{17}$).

ამოსავალი ამ სიტყვისათვის უეჭველია საშ. სპარსული ფორმაა *aβādahak (უფრო ძველი *apādahak — ზმნიდან apa-dātan 'დატოვება'). მნიშვნელობა aβādahak-ისა არის 'დანატოვარი, ნაშთი, ნაშიერი, შთამომავალი'. შეადარეთ ახ. სპარსული ზმნა وادادن 'დატოვება' და აქედან ნაწარმოები واده 'ძირი, ფესვი, ჩამომავლობა, წყარო', واد 'ძე' (ვაჟი)[3].

**24. ვანი** — 'სამყოფელი, სადგომი, მონასტერი'.

„და ვიჯმენ მისგან და წარვედ სწრაფად ვ ა ნ ა დ ჩემდა“ (მარტ. შუშ. $32_{16}$).

„...და მოვიდეს იგინი ვ ა ნ ა დ თჳსა ქრისტჱანობით და სათნოდ“ (ე. მცხ. $83_{26}$).

„...შეიწყნარეთ კარავსა გუამისა თქუენისასა და ს ა ვ ა ნ ჱ განუმზადეთ“ (აბო, $57_{16}$).

„და ს ა ვ ა ნ ე ყავ ჩუენ თანა...“(ს. ზ. $182_1$).

„მას აქუნდეს ზოგნი სოფელნი მახლობლად ვ ა ნ ს ა ნეტარისა გრიგოლისსა“ (გრ. ხანძთ., $იგ_1$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, 144.

[2] В. Абаев, Историко-этимологический словарь, გვ. 381.

[3] იხ. Borhān-e Qāṭe', IV, 2244, იხ. შენიშვნა 11.

„უკუეთუ სცე მშიერსა პური შენი და უცხოჲ შეიყვანო ვ ა ნ ა დ შენდა და მოისპოს უკეთურებაჲ შენი შენგან, მაშინ შეგიწყნაროს მენ და შეიწიროს ლოცვაჲ შენი“ (მამ. სწავლ. $25_{10}$).

შდრ. სომხ. *վան* 'სამყოფელი, სადგომი', ფალ. bān და ēvān, ახ. სპ. bān (შდრ. ایوان 'აივანი', ძვ. ირ. adhi. bāna-[1]).

შეადარეთ აგრეთვე ახ. სპ. پرست بان 'განდეგილი', სადაც პირველ კომპონენტს ქართული 'სავანეს' მნიშვნელობა უნდა ჰქონდეს, ხოლო კომპოზიტის მეორე წევრი پرست ნიშნავს 'თაყვანისმცემელი, პატივისმცემელი, მსახური, მონა' და სხვ.[2].

აჭარიანის აზრით, სომხ. *վան* ირ. vahana-დან მოდის (ავ. vah-ძირიდან) — 'ყოფა, ცხოვრება', სკრ. vas-, vasana- ისე, როგორც ძვ. სპ. āvahana- უდევს საფუძვლად სომხ. *աւան*-ს.

აღნიშნულ სიტყვას vas- ძირს უკავშირებენ ლაგარდი, მორდტმანი, მიულერი და სხვები. იგივე ლაგარდი და მიულერი შესაძლებლად თვლიან სომხ. *վան*-ის სკრ. vana-სთან დაკავშირებასაც, ტყე, როგორც 'სავანე ადგილი'. ჰიუბშმანი სომხ. *վան*-ს უახლოებს ახ. სპ. bān-სა და გერმ. wohnen-ს[3].

**25. ვარდი** — 'ყვავილი, ვარდი'.

„და კუალად ტანჯვაჲ ვ ა რ დ ო ბ ი ს ა თთუესა ათცხრამეტსა“ (მარტ. შუშ. $46_{20}$).

„თქუენ ხართ სიწმიდისა ნაყოფნი. მცენარენი სულნელნი. ვ ა რ დ ნ ი შუენიერნი. ფინიკნი კეთილნი და ზეთის-ხილნი ნაყოფსავსენი“ (გრ. ხანძთ., გვ. $თ_{74}$)

„...ეგე ეკალი: რომელი შენსა გარემოჲს არს: ყოველივე იქმნეს ვ ა რ დ: მეწამულ სულნელ შენ მიერ“ (მოქც. ქართ. $747_{14}$).

„სიონისა ნიავმან ნინო ვითა ვ ა რ დ ი მოჰფინა და მან სურნელყო ქუეყანა იგი ქართლისაი“ (მოქც. ქართ. $780_{34}$).

„აწ იხილეთ-ღა, ვითარ-იგი ეკალმან გამოიღის ვ ა რ დ ი, რომელმან მეფენი განაკჳრვნის ფერისა და სურნელებისა მისისაგან და ბრწყინვალედ შუენიერებისა“ (მამ. სწავლ. $191_{11}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ჯერ ვ ა რ დ ი არ დაგჭნობია“ ($38_1$).
„ცრემლსა ვ ა რ დ ი დაეთრთვილა“ ($84_4$).
„ია მორგე, ვ ა რ დ ი ყარე“ ($131_3$).

---

[1] P. Horn, GrupEt, გვ. 60.
[2] GrirPh, II, გვ. 60.
[3] *Աճառյան, Արմ. բառ.*, VI, გვ. 537.

შდრ. ავ. varəδa-[1] 'მცენარე' ძირიდან varəδ 'ზრდა' (შდრ. რუს. растение), სკრ. vardh- 'ზრდა', ძვ. სპ. *varda-, ფალ. vard. შდრ. საკუთარი სახელი Vardake და Varta სირიულიდან უკან ნასესხები ფალაურში, ახ. სპ. گل [2] 'ვარდი. ყვავილი', არაბ. ورد 'ვარდი', სირ. ורדא 'ვარდი', თალმუდ[3]. ורד მანდ. ואורדא სომხ. վարդ [4] 'ვარდი'.

**26. ვარშამაგი**, საბასთან ვ ა რ შ ა მ ა გ ი — 'თავსახვევი'.

„და დაჰბურა მათ ვ ა რ შ ა მ ა გ ე ბ ი, ვითარცა უბრძანა უფალმან მოსეს" (ლევიტ. $8_{13}$).

„და დაჰბურა ვ ა რ შ ა მ ა გ ი თავსა მისსა და დასდვა ვ ა რ შ ა მ ა გ ს ა მას ზედა წინაშე პირისპირ პეპელი იგი ოქროჲსაჲ განწმედილი იგი წმიდაჲ, ვითარცა უბრძანა ღმერთმან მოსეს" (ლევიტ. $8_9$).

„თავსა თქუენსა არა აღიჴადოთ ვ ა რ შ ა მ ა გ ი და სამოსელი თქუენი არა დაიპოთ..." (ლევიტ. $10_6$).

შდრ. პართ. varšamak > სომხ. վարշամակ [5] 'ხელსახოცი, ცხვირსახოცი, ზეწარი, სახვევი'. ხვარაზმულში დადასტურებულია w'š'myk 'თავზე მოსახვევი' (voile de tête), სოღდ. w'šmy [6], სპარს. باشام bāšām, باشامه bāšāme (vāšāme) 'რიდე', რომელსაც ქალები თავზე იხვევენ, 'თავშალი'. იგი გვხვდება სპარსულ „ვისრამიანში" ფორმით vāšāme [7]. ქართული სიტყვა ვ ა რ შ ა მ ა გ ი მნიშვნელობით უფრო უდგება ხვარაზმულსა და სპარსულს, ვიდრე სომხურს და თავისი g-თი უფრო გვიანდელ ფორმას უნდა წარმოადგენდეს. არ არის სავალდებულო უეჭველად სომხური მეშვეობა დავუშვათ, როგორც ჰიუბშმანი და ბენვენისტი ფიქრობენ.

**27. ვაზკარანი** — „ესე ზოგადი სახელი არს ყოველთა შთასადებელთა" (საბა).

---

[1] H. Reichelt, AE. გვ. 489.

[2] P. Horn, GrnpEt, 927.

[3] S. Telegdi, გვ. 444.

[4] H. Hübschmann, I, გვ. 244.

[5] А. Худабашев, Армяно-русский словарь, II, გვ. 409.

[6] E. Benveniste, Mots d'emprunts iraniens en arménien. BSLP, t. 53, fas. I, 1957—58.

[7] Borhān-e Qāte', I, 221, IV, 224.

„დაჰბექდე უშჩულოებათა ჩემთა ვ ა შ კ ა ო ა ნ ს ა შინა, დაისწავენ იგინი, რომელნი უნებლებით გარდაჴდეს“ (იობ. $14_{17}$).

„და ჰრქუა მათ : ნურაჲ გაქუნ გზასა ზედა, ნუ ვ ა შ კ ა რ ა ნ ი, ნუცა პური, ნუცა ვეცხლი, ნუცა ორი სამოსელი გაქუნ“ (ლუკა, $9_3$).

„ჰრქუა ძმათა თჳსთა: „კუალად მომეცა მე ვეცხლი ჩემი და აჰა იგი ვ ა შ კ ა რ ა ნ ს ა ჩემსა არს“ (დაბ. $42_{28}$).

„სადა არს, რომელმან-იგი დაჰბეჭდა საფასესა თჳსსა და შეკრა ვ ა შ კ ა რ ა ნ ი ქელითა თჳსითა“ (მამ. სწავლ. $222_{13}$).

ამ სიტყვის ეტიმოლოგია ცნობილი არ არის. შესაძლებელია ეს იყოს ძვ. ირ. maškādāna- ან vaškadāna-, რომელმაც მოგვცა სომხურში *վաշկարան* (ð > r).

საშ. სპარს. *vaškadān > სომხ. Vaškarān, ახ. სპარსულში არის ფორმა ماشكدان, რომელიც ნიშნავს საკრავის (ბარბითის) სახეს. ნიზამი განჯევის „ხოსროვ ო შირინში“:

چو بر گفتی نوای مشکدانه
ختن گشتی ز بوی مشک خا نه

māškdāne — აქ ‘გუდა-სტვირს’ უნდა ნიშნავდეს [1], ხოლო ამის მიხედვით საშ. სპარსული maškdān საერთოდ—‘გუდას, ტომარას’ (ტყავის შთასადებელს).

სუფიქსი dān- გადმოსცემს დაახლოებით ქართულ ხა- ე-ს სიტყვებში: ს ა შ ა ქ რ ე, ს ა მ ა რ ი ლ ე, ს ა კ ა ლ მ ე და სხვა. შდრ. ჩ ა ი - დ ა ნ ი, ყ ა ვ ა დ ა ნ ი, კ ა ლ ა მ დ ა ნ ი. სომხურში საშ. სპარსული d ხმოვანთა შორის გადადის r-დ, შეადარეთ მ ა ტ ა კ ა რ ა ნ ი, სომხ. matakarar < საშ. სპ. mātakdār-იდან.

28. **ვაშტი** — ‘მოლაშქრე’, „მსახურნი გინა ჯარი“ (საბა).

„გან-თუ-ხვიდოდი შენ წყობად მტერთა შენთა და იხილო მუნ ვ ა შ ტ ი და მჴედრები და გუნდები... ნუ გეშინინ მათგან“ (დაბ. $20_1$).

შდრ. სომხ. *վաշտ* [2] < პართ. vašt, ავ. varət-, ძვ. ინდ. vartate, ფალ. vaštan, vartītan, ახ. სპ. gardānīdan, gaštan, ახ. სპ. گشتی ‘პატრული, დარაჯი’ گشتن, گردان ‘ბატალიონი’ [3] (گردیدن).

ვ ა შ ტ ი, როგორც ჩანს, არშაკიდული ფალაურიდან არის შემოსული სომხურსა და ქართულში, ქართულში შესაძლოა სომ-

---

[1] B o r h ā n - e Q ā t e‘, IV, გვ. 2014.

[2] *Աճառյան, Ա. բ.*, VI, გვ. 551.

[3] Б. М и л л е р, Персидско-русский словарь, გვ. 424.

ხური გზით. მნიშვნელობის განვითარებისათვის შდრ. ტრიალი, ბრუნვა, საბრუნებელი — რგოლი > ჯგუფი, გუნდი: შდრ. რუს. круг, кружок.

**29. ვერაგი** — 'ეშმაკი, ცბიერი, გაუტანელი'.

„რამეთუ რომელნი ესე ვართ ყურესა ამას ქუეყანისასა, სასტიკებისაგან და სივერაგისა..." (აბო, 58₆).

„ეგრეთვე მეუფეო უფალო ღმერთო, განკურნე ყრმაჲცა ესე, რომელი შესცთა სივერაგითა ეშმაკისაჲთა" (ს. ზ. 171₁₀).

„...რომელსა იტყუით, რამეთუ უწყით სიმრავლე სპარსთა, ბერძენთა და ვერაგობა წყობისა მათისა და სიმარჯუე ზღვათა შინა ნავებითა" (ჯუანშ. 113₃₂).

ფალ. *vērag, სომხ. վերագ [1] 'მტერი. მეტოქე, მოწინააღმდეგე'.

იგი უცნობი წარმოშობის სიტყვად ითვლება, სომხურ-ქართული საერთო ხმარების სიტყვათა რიგს ეკუთვნის.

აჭარიანი მას სთვლის მიღებულად სომხ. վայրագ-იდან 'ველური', ლაგარდი უკავშირებს სკრ. vira-ს, ლათ. vir-ს (სომხ. վիրակ 'კაცი').

მაცთუნებელია ამ ქართული და სომხური სიტყვების დაკავშირება რუს. враг-თან (ძვ. ворог, ворожить 'მაგიური ქმედება').

ამ სიტყვას უკავშირებენ აგრეთვე სკრ. uraga-ს 'გველი', ლათ. uragus 'ჯოჯოხეთის ღმერთი'.

**30. ვეშაპი** — „თევზია დიდი ზღვასა შინა უკიანესა, რომელმან იონა შთანთქა" (საბა).

„და სიღრმესა მას შინა წყალთასა დამალულისა მის ვეშაპისა თავები ძალითა ღმრთეებისაჲთა შემუსრა" (აბო, 71₂₁, ფს. 75₁₃).

„კუალად ორნი საშინელნი ვეშაპნი გამოჩნდეს ანჩისა ვენაჴსა" (გრ. ხანძთ., გვ. ტე₁₀).

„ანუ ოდეს შეიძრის ვეშაპი იგი დიდი რომელ არს ზღუასა შინა" (მოქც. ქართ. 770₁₂).

შდრ. ავ. Viśāpa (aži-ს 'გველის' ეპითეტი), შეადარეთ აგრეთვე aži Dahaka და aži Srvara (გველის სახის ურჩხულთა სახელები), ავ. Višāpahe (შხამის მფრქვეველისა) [2], ფალ. višāp, სომხ. վիշապ [3] 'ვეშაპი, ურჩხული, დრაკონი'.

---

[1] Աճառյան, Արմ. բառ., VI, გვ. 683.

[2] GrirPh, I, გვ. 148; AirWb. გვ. 1473.

[3] Աճառյան, Արմ. բառ., VI, გვ. 677.

ავ. visāpa-ს სომხური სიტყვა վիշապ პირველად ჰიუბშმანმა[1] დაუკავშირა, ვფიქრობთ, სავსებით მართებულად; aži . višāpa-ს სიტყვასიტყვით თარგმანს წარმოადგენს ქართ. გველ-ვეშაპი (aži 'გველს' ნიშნავს).

საინტერესო ფაქტია, რომ სამი ირანული მითოლოგიური ურჩხულის აღმნიშვნელი სახელწოდებიდან (Aži. višāpa, Aži. Dahāka, Aži. Srvara) ურჩხულის აღმნიშვნელ ზოგად სახელად სპარსულში იქცა Aži . Dāhāka, ხოლო ქართულში Aži.Višāpa[2]. შდრ. სპარსული اژدها და اژدهاك 'ურჩხული, გველეშაპი'. თვით სახელში višāpa გამოიყოფა პირველი ნაწილი viša, რომელიც შხამს ნიშნავს, ავ. viša-, სკრ. viša-.

მეორე ნაწილს მკვლევართა უმრავლესობა უკავშირებს āpa-ს 'წყალი, სითხე', ე. ი. ვიშაპა ნიშნავს 'შხამის მთხეველს'[3]. აღნიშნული ეტიმოლოგია ჩვენ ყველაზე მართებულად მიგვაჩნია.

ბართოლომეს აზრით, მეორე ელემენტს წარმოადგენს săpa, sāp 'სუნი, გემო' (višsāpa > višāpa). ნ. მარი სიტყვა ვეშაპს უკავშირებდა სირიულ yušpā-ს და ქალდეველი ღმერთის Teišba[4] სახელს.

31. ვიგრი — 'ლეოპარდი, ჯიქი'.

ამ სიტყვის შესახებ საბასთან ვკითხულობთ: „ქართლის ცხოვრებაში" სწერია: ვახტანგს აქუნდა ფარი ვიგრისაჲ — წმიდა ბასილი სწერს: ლომი, ვიგრი და ვეფხიო. აწ ვიგრის ტყავს ზღვის თევზის (კორკოდილოს) ტყავს უჴმობენ და ჴმელთა ცხოველიც არს. მისი ტყავი ეგრევე ძვალით მოლურსმულია" [5].

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 148.

[2] ა. კრისტენსენი თავის ნაშრომში Essai sur le démonologie iranienne, 1941, ირ. višāpa-ს შესახებ აღნიშნავს: „სიტყვა Višāpa, რომელიც ავესტაში მხოლოდ ერთხელ გვხვდება (Nirangistan), არის, როგორც ჩანს, საკუთარი სახელი, რომელიც აღნიშნავს რომელიღაც დემონს გველის სახისა. ისე ჩანს, რომ ამ დრაკონს ირანელთა წარმოდგენაში ეჭირა უფრო მნიშვნელოვანი ადგილი, ვიდრე ამას ავესტური ტრადიცია წარმოგვიდგენს, რადგან სომხურ ფოლკლორში, სადაც ეს სიტყვა ნასესხებია ჩრდილოდასვლური ირანული დიალექტიდან, višāp-ს უჭირავს მთავარი ადგილი ეშმაკეულ არსებათა შორის..." (იხ. აგრეთვე, E. Benveniste, L'origine du višap arménien, Revue des étude arménienne. VII, 1927 გვ. 7—9).

[3] GrirPh, I, გვ. 148.

[4] Н. Марр, Армяно-сирийские словарные заметки. ЗВО, XIII, გვ. 033, 034; მისივე, Надпись Русы II, ЗВО, XXV, გვ. 44—46; მისივე, Вишапы და Из поездки на Афон, ЖМНП, გვ. 1—24.

[5] საბა, სიტყვის კონა, გვ. 204.

„ქართლის ცხოვრებაში", სახელდობრ ჯუანშერთან, სათანადო ადგილები ასე იკითხება:

„და აღჯდა ტაიჭსა შეჭურვილსა ჯავშინითა, და აღიღო ფარი მისი ვიგრის ტყავისა, რომელსა ვერ ჰკუეთდა მახჳლი..." (ჯუანშ. $154_{18}$).

„და დასცა ლახუარი პალეკარპოს ფარსა ვახტანგისსა, რომელი იყო ვიგრის ტყავისა, და განავლო ფარსა ვითარ წყრთა ერთი, რამეთუ იყო სიმსხო ლახურისა ვითარ მკლავი კაცისა" (ჯუანშ. $175_{14}$).

საინტერესოა, რომ ხევსურულში ეს სიტყვა დაცულია მიგრის[1] სახით:

„გადმოდის საძელეზედა თავუჩინარი ჯარიო,
ელია წმიდას დაქუჩდა ქუჩუმიანი ფარიო,
დასცნიან გათენებისას ქმოსტსა და როშკას ცანიო,
როშკის-გორელთა ციხეთა ჩაიცვეს მიგრის ტყავიო"[2].

„ქართლის ცხოვრების"[3] ლექსიკონში ვიგრი განმარტებულია როგორც 'ზღვის თევზი', „ჴმელთა ცხოველიც არს" (საბა). ჩვენი ფიქრით, ვიგრი პირველ რიგში „ჴმელთა ცხოველია" და ყურადღება უნდა გამახვილდეს საბას შენიშვნაზე: „წმიდა ბასილი სწერს: ლომი, ვიგრი და ვეფხიო".

ვიგრი ფალაურიდან შეთვისებული სიტყვაა, მისი საშ. სპარსული ფორმა იქნება *vagr 'ვეფხვი, ლეოპარდი'. შეადარეთ სომხური *վագր*[4] 'ვეფხვი', სკრ. vyaghra- 'ვეფხვი'. ეს სიტყვა ინდურიდან შესულა ფალაურში, ფალაურიდან სომხურში და ქართულში.

ახალ სპარსულში ეს სიტყვა დადასტურებულია ببر babr[5]-ის სახით, რომელიც ამოსავლად ფალაურ vagr-ს გულისხმობს: vagr > bagr > baγr > babr. პ. ჰორნს ფალაურისათვის დადასტურებული აქვს აგრეთვე მოგვიანო ფორმა bapr[6].

---

[1] ვ > მ-სათვის შეადარეთ ქართ. მაზრაკი, მარზაკი და ვაზრი=ფალ. vazr-ს.

[2] ა. შანიძე, ხევსურული პოეზია, I, 1931, გვ. 5. იხ. აგრეთვე სიტყვა მიგრის ეტიმოლოგია ა. შანიძის გამოკვლევაში „სინური მრავალთავი 864 წლისა და მისი მნიშვნელობა ქართული ენის ისტორიისათვის", სინური მრავალთავი, 1959, გვ. 325.

[3] ქართლის ცხოვრება (ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ), ტ. I, 1955 წ., გვ. 439.

[4] H. Hübschmann, AG, I, გვ. 242; *Աճառյան*, VI, გვ. 500.

[5] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 59.

[6] Н. Ягелло, Полный персидско-арабско-русский словарь, Ташкент, გვ. 212.

ახ. სპარსულში გვაქვს აგრეთვე გამოთქმა پلنگ ببر[1] 'სამხედრო სამოსელი ლეოპარდის ტყავისა, მეფის საომარი სამოსი'.

ეს სიტყვა დადასტურებულია შაჰნამეს ქართულ ვერსიებში ბ ა ბ რ ი ს, ბ ა ბ რ ა ბ ი ს ა და ბ ა ბ რ ა ბ ი ა ნ ი ს ფორმით.

1. ბ ა ბ რ ი

„ტუსი წარბშეკვრით იბრძოდა, გულოვანი, ვითა ბ ა ბ რ ი" ($3808_2$).

2. ბ ა ბ რ ა ბ ი

„ვისი, ფირან, ომან, ბარამ, ჯაჭვ-ბ ა ბ რ ა ბ ი ტანთ ჩაიცვეს" ($922_2$).

„საამ შეჯდა სამანდზედა, ბ ა ბ რ ა ბ ი თ ა შეეკაზმა" ($1052_3$).

3. ბ ა ბ რ ა ბ ი ა ნ ი

„მოისვენა და ჩაიცვა პაპისა ბ ა ბ რ ა ბ ი ა ნ ი" ($1974_1$).

ამ სიტყვათა სავსებით სწორი განმარტება მოცემულია იუსტ. აბულაძის მიერ დასახელებულ ლექსიკონებში[2].

რაც შეეხება ფალაური vagr-ისა და ქართ. ვ ი გ რ ი ს ხმოვანთა შესატყვისობას — ფალ. a > ქართ. ი — ასეთი ზოგი სხვა შემთხვევაც შეინიშნება. შეადარეთ ფალ. aspanǰ=ქართ. მ ა ს პ ი ნ ძ ე ლ ი.

32. **ზეპური** — 'კეთილშობილი'.

„მსგავსად მისვე სახისა აზნაურნი დიდ-დიდნი და ზ ე პ უ რ ნ ი დედანი, აზნაურნი და უაზნონი სოფლისა ქართლისანი მოვიდეს" (მარტ. შუშ. $42_6$).

**საზეპურო** — 'ღვთის მიერ ამორჩეული'.

„და შემდგომად ამაღლებისა უფლისა, რაჟამს წილ-იგდეს მოციქულთა, მაშინ ყოვლად-წმიდასა ღმრთისმშობელსა წილად ხუდა მოქცევად ქუეყანა საქართველოსა. და ჩუენებით ეჩუენა მას ძე მისი, უფალი ჩუენი, და რქუა: „ჵ, დედაო ჩემო, არა უგულებელ ვყო ერი იგი ს ა ზ ე პ უ რ ო უფროს ყოველთა ნათესავთა, მეოხებითა შენითა მათთჳს" (ლ. მრ. $38_3$).

ავ. visōpuϑra-[3] 'გვარის შვილი' (Sohn des Clan), vis 'საუფლო სახლი, პალატი (Herrenhaus), სოფელი, თემი' (სკრ. viš- 'მხარე, ქვეყანა' ლათ. vicus) +puϑra- 'ძე, წული, ვაჟი'[4].

---

[1] P. Horn, GrupEt, გვ. 42.

[2] შაჰნამეს ანუ მეფეთა წიგნის ქართული ვერსიები, I და II ტ., ლექსიკონები, I, გვ. 795, II, გვ. 569.

[3] Chr. Bartholomae, AirWb, გვ. 1455.

[4] H. Reichelt, AE, გვ. 491.

საშ. ირანული vispuhr 'გვარის შვილი, სახლის შვილი', მანიქ. וספוהר 'ბატონის შვილი, უფლისწული' [1], ფალ vāspuhrak 'უფლისწული, სამეფო დინასტიის ან წარჩინებული გვარის წარმომადგენელი'.

ნიბერგის [2] აზრით, ეს უკანასკნელი ფორმა მომდინარეობს *vaispuϑraka-დან (vás<vais), რომელიც წარმოადგენს *vis. puϑra-ს ე. წ. vrddh-ის (მონაცვლეობა i/ai). სომხ. *սեպուհ* [3] 'დიდებული, წარჩინებული, კეთილშობილი, აზნაური'.

აჭარიანი სომხურ ფორმას *սեպուհ*-ს თვლის მიღებულად *visyapuϑra-დან: *վսեպուրհ* > *վսեպուհ* > *սեպուհ*.

ჩვენ ვფიქრობთ, ეს არშაკიდული ფალაური სიტყვაა, შემოსული ქართულში სომხური გზით. (v)sepurh[4] > ზეპურ-ი (შდრ. სალტე > ზალტე და მისთანანი).

**33. ზორვა** — 'მსხვერპლის შეწირვა' (უპირატესად წარმართულ ღვთაებათა და კერპთა მიმართ).

„უ ზ ო რ ვ ი დ ე ს იგინი ეშმაკთა და არა შეწირვიდეს ღმრთისა" (ფს. $2_{17}$).

ვარიანტში: „შ ე ს წ ი რ ვ ი დ ე ს ეშმაკთა მიმართ და არა ღმრთისა".

„რამეთუ ცმელსა ნ ა ზ ო ჳ რ ე ვ თ ა მათთასა შჭამდით და ჱსუემდით თქუენ ღჳნოსა ნაგებთა მათთასა..." (გალობა, $2_{38}$).

ვარიანტში: „რომელთა-იგი ცმელსა ნ ა ზ ო რ ე ვ თ ა მათთასა შჭამდით..."

„და დასთხიეს სისხლი უბრალოჲ სისხლი ძეთა და ასულთა მათთაჲ, რომელთა იგი უ ზ ო რ ე ს კერპსა მას ქანაანისასა" (ფს. $105_{38}$).

---

[1] C. S a l e m a n n, Man. Stud., გვ. 126.

[2] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 236.

[3] *Ա ճ ա ռ յ ա ն*, VI, გვ. 186.

[4] ამ სიტყვის შესახებ A. M e i l l e t შრომაში „Sur les mots iraniens empruntés par arménien" (MSLP, T XVII) შენიშნავს: „ნ. მარი სამართლიანად თვლიდა სომხურ sepuh-ს „noble" ირანულ ნასესხებად. დაბოლოება puhr ნამდვილად ჩრდ.-დასავლური ფორმაა, ოღონდ პირველი ტერმინი გაურკვეველია, რადგან შეუძლებელია იქ დავინახოთ vis — როგორც ეს უნდა ნ. მარს. მისი გარკვევა შეუძლია მხოლოდ ჩრდ.-დას. დიალექტის შემდგომ შესწავლას", გვ. 243—250. იხ. Н. М а р р, Этимология двух терминов армянского феодального строя *սեպուհ*-*sepurh-k' и *նախարար*. ЗВО, IX, 1899, გვ. 165—170.

ი. ჯავახიშვილის აზრით, ეს ტერმინი ქართულს უშუალოდ სპარსულიდან უნდა ჰქონდეს შეთვისებული ისე, როგორც სომხურს. „ქართული სამართლის ისტორია", III, გვ. 972.

„მაშინ დღესა ერთსა შეიძრნეს ერნი დიდნი მით ქალაქით წარმავალნი დედაქალაქად სამეფოდ მცხეთად მოვაჭრებად საჭმართა რათამე და ზ ო რ ვ ა დ წინაშე არმაზ ღმრთისა მათისა“ (ლ. მრ. $54_8$).

„მიჰხედე წმიდათა მათ ღმრთისათა, პავლეს და ბარნაბას, რომელნი არა ხოლო თუ კაცთა დიდებით ადიდნეს, არამედ ღმრთად აღიარნეს იგინი, ნათესავმან უცებთამან, და უნდა ზ ო რ ვ ა დ მათდა მცირედ მეცნიერებითა მათითა“ (მამ. სწავლ. $169_{32}$).

„ბომონი ნუ რაჲ აღდგაა იოვანე? ანუ გუნდრუკი აკურთხაა? ანუ საკლველ-მე რაჲ და შესაწირავ? ანუ ეგრე ნუ არქუაა:.. უ ზ ო რ ე კ ე რ პ თ ა? — არამედ გონიერებითა მის აზნაურებასა ასწავებდა...“ (სინ. მრ. $207_{32}$).

„და იწყო მოყვანებად კერპთმსახურთა პატივითა დიდითა, და ადიდნა კერპნი მათნი და თაყუანის-სცა წინაშე მათსა; და უ ზ ო რ ა და ეზიარებოდა დღესასწაულთა მათთა“ (ბალავარ. $4_{2..}$).

ქართული სიტყვისათვის ზ ო რ - ვ ა ამოსავალია საშ. სპარსული zōhr ‘მსხვერპლი’, ფაზ. zōr ‘წმიდა წყალი’ (სამსხვერპლო სასმელი), რომელიც თავისთავად მომდინარეობს ავესტური სიტყვიდან zaoϑrā-[1] ‘მსხვერპლი, შესაწირავი, ძღვენი, სამსხვერპლო სასმელი, წმინდა წყალი’=სკრ. hōtra- ‘მსხვერპლი, სამსხვერპლო ძღვენი’. hotar- ‘ქურუმი’[2], სომხ. *զոհ* (ფალ. კომპლექსი hr ქართულში გვაძლევს რ-ს, სომხურში հ-ს), ქართ. ფ ა რ ი = სომხ. *պահ* < ფალ. parh-იდან, ზ ე პ უ რ ი = *նեպլուհ* და სხვა[3].

საინტერესოა, რომ ქართულში ნ ა ზ ო რ ე ვ ი ს გვერდით დაცულია ფორმა ნ ა ზ ო ჰ რ ე ვ ი, როგორც ეს ზოგიერთ საკუთარ სახელში გვაქვს — მიჰრ //მირ, მიჰრაკანი//მირკანი და მისთანანი. ცნება მ ს ხ ვ ე რ პ ლ ი ს ა სხვადასხვა ენაში სხვადასხვა ფუძიდან არის ნაწარმოები და ზოგჯერ ერთი ენის შიგნითაც, იმის მიხედვით, თუ რა ხასიათისაა შესაწირავი, ძღუენი, სამსხვერპლო სასმელი, ნამცხვარი, საქონელი, სიტყვა, მოქმედება და სხვა.

საბას განმარტებით, ზ ო რ ვ ა ნიშნავს კერპთა მიმართ შეწირვას. მართლაც, ზემომოყვანილმა კონტექსტებმა დაგვანახვა, რომ საბას დაკვირვება სწორია და ზ ო რ ვ ა თითქმის მხოლოდ კერპთა და წარმართულ ღვთაებათა მიმართ მსხვერპლის შეწირვის აღსანი-

---

[1] H. H ü b s c h m a n n, AG, I, გვ. 151 § 335.

[2] O. B ö t h l i n g, R. R o t h, Sanskrit-Wörterbuch, გვ. 1665.

[3] მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, ირანულ-ქართული ლექსიკური ურთიერთობიდან, ენათმეცნიერების ინსტიტუტის შრომები, II, 1956, გვ. 194.

შნავად იხმარება ძველ ქართულში; მაგრამ, ჩვენ ვფიქრობთ, რომ ეს მდგომარეობა მეორეულია; ძველად ზორვა ზოგადად მსხვერპლის შეწირვას ნიშნავდა და იხმარებოდა ქართული შეწირვის პარალელურად. მისი მნიშვნელობის ერთგვარი დავიწროება გამოიწვია ქრისტიანობის შემოსვლის შემდეგ სიტყვა მსხვერპლის შემოსვლამ, და, რაც მთავარია, იმან, რომ ზორვა ირანულიდან მომდინარე სიტყვაა და დაკავშირებული იყო ქრისტიანობამდელ ქართულ რელიგიურ სისტემებთან (ისე როგორც წმინდა, მართალი, ეშმაკი): ზოროასტრიზმი, მითრაიზმი, მანიქეველობა და სხვა. ამიტომ მიიღო მან ზემოაღნიშნული დამამცირებელი ელფერი. სომხურში, მაგალითად, სადაც იგივე სიტყვა გვაქვს *զոհ*-ის სახით, მას ზოგადად 'მსხვერპლის' მნიშვნელობა აქვს, როგორც სახელის, ისე ზმნის ფორმასაც. შდრ. *զոհ* 'მსხვერპლი, შესაწირავი, ძღვენი', *զոհել* 'მსხვერპლად შეწირვა', *զոհագործ* 'ქურუმი, მღვდელი, მსხვერპლის შემწირავი', *զոհանոց* 'საკურთხეველი' და სხვა[1].

**34. ზუერი** — 'ბაჟი, გადასახადი'.

ერთი შეხედვით **ზორ-** ფუძე მხოლოდ ზმნაში გვაქვს (ზორვა, ნაზმნარი სახელი — ნაზორჭევი), მაშინ როდესაც სომხურში და თვით საშ. სპარსულში ის უპირატესად სახელის ფორმით არის დადასტურებული, ქართულშიც უნდა გვქონოდა ზორ-ი, რომელიც ხმოვანთა მონაცვლეობის საფუძველზე ზუერი-ს სახით არის წარმოდგენილი. ზუერი ნიშნავს 'ხარკი, ბაჟი, გადასახადი, გასაღებელი', რომლის სემანტიკური კავშირი ზორვასთან სავსებით გასაგებია. **ო, უ ‖ უე, უა** ძვ. ქართულისათვის მეტად დამახასიათებელია (შდრ. კურთხ—კუერთხი, ყურბ—ყუერბი, ღუმელი—ღვემელი, გორი—გუარი, ღუწა—ღუაწლი და სხვა). ზუერიდან ნაწარმოებია სა-ზუერ-ე და მე-ზუერ-ე, რომელიც ასე ხშირად გვხვდება ოთხთავში და მასთან დაკავშირებულ ლიტერატურაში; ზუერი 'ხარკი ბაჟი, გადასახადი, გასაღებელი'.

„რამეთუ თქუმულ არს: სახარკოსა ხარკი, საზუერესა ზუერი და მოვალესა ფასი მისი" (ბალაჰვარ. $163_{13}$).

„ამისა შემდგომად გამოვიდა და იხილა მეზუერე, სახელით ლევი, სამჯდომარჱ საზუერესა ზედა, და ჰრქუა მას" (ლუკა, $5_{27}$).

„და იყო მუნ კრებული დიდი მეზუერეთაჲ და სხუათაჲ რომელთა ინაჴედგა მათ თანა" (ლუკა, $5_{29}$).

---

[1] А. Худабашев, Армяно-русский словарь, გვ. 393.

„დრტჳნვიდეს ფარისეველნი და მწიგნობარნი მათნი მოწაფეთა მისთა თანა და იტყოდეს: რაჲსათჳს მ ე ზ უ ე რ ე თ ა და ცოდვილთა თანა ჰშჭამთ და ჰსუამთ?“ (ლუკა, $5_{30}$).

„მონანი — მისთჳს, რომელმან ხატი მონისაჲ შეიმოსა, რაჲთა მონებასა ჩუენსა აზნაურებითა პატივ-სცეს; მესათხევლენი — მისთჳს, რომელმან მესათხევლენი თევზთანი მონადირე კაცთა ყვნა; მ ე ზ უ ე რ ე ნ ი — მისთჳს, რომელმან მ ე ზ უ ე რ ე ნ ი მახარებელად გამოაჩინნა“ (სინ. მრ. $32_{13}$).

„...შთაჰკდის მ ე ზ უ ე რ Ӌ და აღმოჰკდის მახარებლად; შთაჰკდის მეძავი და აღმოჰკდის, ნელსაცხებელსა შესწირავნ“ (სინ. მრ. $78_{17}$).

„...დაღათუ მ ე ზ უ ე რ Ӌ ხარ, გინათუ ვინმე მეძავი ხარ, შეინანე და ესევდ ცხოვრებასა, რამეთუ იტყჳს: მ ე ზ უ ე რ ე ნ ი და მეძავნი წინა-გიძღუენ სასუფეველსა ღმრთისასა“ (სინ. მრ. $87_{12}$).

„ფარისეველნი დაიშაჯებიან და მ ე ზ უ ე რ ე ნ ი ინატრებიან“ (სინ. მრ. $92_{18}$).

**35. ზუარაკი** — იგივე ფუძე zōhr, zōr- წარმოდგენილია ქართულ ‘სიტყვაში ზ უ ა რ ა კ ი = საშ. სპარსული *zōhrak- ‘სამსხვერპლო’ (ცხოველი).

საბას ლექსიკონში გვხვდება ზ უ ა რ ა კ ი და ზ უ ა რ ა (შდრ. ხევსურული ზ ო რ ა); პირველი საბას განმარტებული აქვს, როგორც ნასუქარი’, ხოლო მეორე — ‘შეწირული ოთხფეხი’, ზ რ ო ხ ა სიტყვის ქვეშ კი საბა შემდეგს გვეუბნება:

„ზ რ ო ხ ა ზოგადი სახელი არს ყოველთა ზ რ ო ხ ა თ ა. ხოლო მამალსა ზ რ ო ხ ა ს ა ეწოდების ჴარი და დედალსა ფური, ხოლო შვილთა მათთა ჴბო, ნასუქარსა ჴბოსა ზ უ ა რ ა კ ი, რომელ არს ჟ ო-ჟ ო რ ა კ ი...წელიწადზე მეტსა საჴარესა მ ო ზ უ ე რ ი და საფურესა დიაკეული... შეწირულსა ზ უ ა რ ა“ (საბა).

აღნიშნულ სტატიაში საბასთან ჩვენ მოცემული გვაქვს 5 სიტყვა, რომელიც ერთსა და იმავე **ზორ-** ფუძეს შეიცავს სხვადასხვა ვარიაციებით. ეს სიტყვებია: ზ უ ა რ-ა კ-ი, ზ უ ა რ-ა, მ ო - ზ უ ე რ-ი, ჟ ო - ჟ ო რ - ა კ - ი < * ზ ო რ - ზ ო რ-აკიდან და ზ რ ო ხ ა, რომელიც შესაძლებელია აგრეთვე განვიხილოთ, როგორც მომდინარე საშ. სპარსული ფორმიდან zōhrīhā. იგივე zōhr + -īhā კრებითობის, კოლექტიურობის მაწარმოებელი სუფიქსი (-īhā, -hā), ე. ი. ‘სამსხვერპლო საქონელი’. zōhrhā > ზ რ ო ხ ა სავსებით მოსალოდნელი გადასვლაა, მითუმეტეს, ამ სიტყვის ეტიმოლოგია ქართველურ ნიადაგზე, რამდენადაც ვიცით, არ ხერხდება.

„მოიყვანე აჰრონ და ძენი მისნი და სამოსელი მათი და ზეთი იგი ცხებისაჲ და ზ უ ა რ ა კ ი იგი ცოდვისაჲ და ორნი იგი ვერძნი და ლანკლაჲ იგი უცომოთაჲ“ (ლევიტ. $8_2$).

„და მოიბა ზ უ ა რ ა კ ი იგი, რომელ არნ ცოდვისათჳს, და დაასხნეს აჰრონ და ძეთა მისთა ჴელნი თავსა ზედა მის ზ უ ა რ ა კ ი ს ა ცოდვისასა“ (ლევიტ. $8_{14}$).

„ზ უ ა რ ა კ ი იგი და ტყავი მისი და ყოველი ჴორცი მისი და ფუშნიერი მისი დაწუეს ცეცხლითა გარეშე ბანაკსა მას, ვითარცა უბრძანა ღმერთმან მოსეს“ (ლევიტ. $8_{17}$).

„და ვითარცა აღესრულნიან დღენი იგი სუმისა მათისანი, მიავლინის იობ და განწმიდნის იგინი და აღდგის განთიად და შეწირის მათთჳს მსხუერპლი რიცხჳსაებრ მათისა და ზ უ ა რ ა კ ი ერთი ცოდვათათჳს სულთა მათთაჲსა...“ (იობ. $1_5$).

„ხოლო მათ ყვეს სიხარული და მხიარულებაჲ, დასწყუედდეს ზ უ ა რ ა კ ე ბ ს ა და დაჰკლვიდეს ცხოვარსა. რაჲთა ჭამდენ ჴორცსა და სუმიდენ ღჳნოსა და იტყოდეს··· „ზ უ ა რ ა კ ნ ი თქუენნი და ზ რ ო ხ ა ნ ი, რომელნი იქმოდიან ქუეყანასა თქუენსა, ჭამდენ ბზესა აღრეულსა ქრთილსა“ (ესაიაჲსი, $30_{24}$).

„გარე-მომადგეს მე ზ უ ა რ ა კ ე ბ მრავალ და კუროთა (პოხილთა) მომიცვეს მე“ (ფს. $21_{13}$).

„არა შევიწირავ მე სახლისა შენისაგან ზ უ ა რ ა კ თ ა, არცა არვისა შენისაგან ვაცთა“ (ფს. $49_9$).

„არა ვჭამ მე ჴორცსა ზ უ ა რ ა კ თ ა შენთასა, არცა სისხლსა ვაცთა შენთასა ვსუამ მე“ (ფს. $49_{13}$).

„მაშინ გთნდეს მსხუერპლი სიმართლისაჲ, შესაწირავი და საკუერთხი; მაშინ შეიწირნენ საკურთხეველსა შენსა ზედა ზ უ ა რ ა კ ნ ი“ (ფს. $50_{21}$).

„საკუერთხი ტუინოანი შევწირო შენდა ვერძებითურთ და საკუმეველით, შევწირო შენდა ზ უ ა რ ა კ ე ბ ი და ვაცები“ (ფს. $65_{15}$).

„შეჰრისხენ შენ მჴეცთა ლერწმისათა; კრებული ზ უ ა რ ა კ თ ა და დიაკეულთაჲ შორის ერისათა, რაჲთა მოდრკენ იგინი, რომელნი გამოცდილ არიან ვეცხლითა“ (ფს. $67_{31}$).

„არამედ თავითა დამდაბლებულითა და სულითა გლახაკებისაჲთა შე-მცა-წირულ ვართ ჩუენ ვითარცა ს ა კ უ ე რ თ ხ ნ ი ვერძთანი, ზ უ ა რ ა კ თ ა ნ ი და ვითარცა ბევრეულნი კრავთა მართებულთანი“ (გალობა, $7_{14}$).

„არა ჰნებავს მას მრავალი [სა]ნოაგე... არა ითხოვს შენგან ჴ ბ ო ს ა ზ უ ა რ ა კ ა დ, ვითარცა-იგი აბრაჰამ მდიდარმან წინაუყო“ (მამ. სწავლ. $173_{37}$).

სიტყვა ზვარაკი *զուարակ*-ის ფორმით სომხურშიაც არის წარმოდგენილი მნიშვნელობით 'junger Stier, бычок', ძველი აღთქმის წიგნებში იგი შეესატყვისება ბერძნულ Μοσχάριον, Μόσχος, სირიულ ezwarxā-ს 'taurus magnus' [1]. სომხურშიც და სირიულშიც ეს სიტყვა უცნობი წარმოშობისად ითვლება. ჰიუბშმანი ფიქრობდა, რომ სირიულში შესაძლებელია იგი სომხურიდან იყოს ნასესხები ან ორივეში სპარსულიდან, რაც, რა თქმა უნდა, სავსებით გასაგებია და მოსალოდნელი. ოღონდ საშ. სპარსულისათვის, სადაც ის ამ ფორმით დადასტურებული არ არის, უნდა აღდგეს ფორმა *zōhrak, რომელმაც ქართულში კანონზომიერად მოგვცა ზ ო რ ა კ ი, რომელსაც ენაცვლება ზ უ ა რ ა კ ფორმა, და, რადგან მონაცვლეობა ზორ-|ზუარ- ქართულისათვის არის დამახასიათებელი, შესაძლებელია სომხურში სწორედ ქართულიდან არის შესული, ხოლო სომხურიდან, თავის მხრივ, როგორც ჰიუბშმანი ფიქრობს, სირიულმა შეითვისა, მითუმეტეს, რომ სომხურში ეს სიტყვა იშვიათად და უფრო კონკრეტული მნიშვნელობით იხმარება, ვიდრე ქართულში, არა ვაქვს მისგან აგრეთვე წარმოებულები. თვით ძირი ამ სიტყვისა zōhr სომხურში zoh-ის სახით არის დაცული.

36. კისაკი — 'ქისა, პარკი, საფულე'.

„და უკუეთუ კ ი ს ა კ ი ოქროჲსაჲ უც, შიშუელ არს სასოებისაგან და მინდობისა ღმრთისა" (მამ. სწავლ. $192_{22}$).

სომხ. *քսակ* [2] k'sak 'ქისა, ჯიბე', ახ. სპარსული كيسه 'ქისა, პარკი, საფულე', ახ. ქართ. 'ქისა'.

სიტყვა წარმოშობით არაბულად ითვლება და ძალიან გავრცელებულია წინა აზიისა და კავკასიის ენებში. შდრ. არაბ. kīs, სპარს. kīsä, თურქ. kise, kese 'ტომარა, პარკი, ჩანთა', ავარ. kese 'ქისა, ჯიბე', დარგ. kisa, ჩაჩნ. kisa, კაბ. kīsā 'ჯიბე', რუს. (დიალექტ.) киса 'кошель, мошна', აქვე кисет, პოლ. kisa, ოსური kysæ, kyssæ|kisæ.

ჩვენ ვფიქრობთ, ქართულში და სომხურში ფალაური ფორმაა დაცული, რომელიც თავისთავად არამეულიდან მოდის.

37. კუართი — 'ჯუბა, გინა პერანგი' (საბა).

„განიყვეს სამოსელი ჩემი მათ შორის და კ უ ა რ თ ს ა ჩემსა ზედა განიგდეს წილი" (ფს. $21_{19}$ ა).

„დიდითა ძალითა შებმა-უყო სამოსელსა ჩემსა; ვითარცა საყელჳ კ უ ა რ თ ი ს ა ჩემისაჲ გარე-მომადგეს მე" (იობ. $30_{18}$).

---

[1] იხ. H. Hübschmann, AG, I, გვ. 303.

[2] А. Худабашев, Армяно-русский словарь, II, 497.

„რომელმან გცეს ყურიმალსა შენსა, მიუპყარ ერთიცა; და რომელი მოგიღებდეს სამოსელსა შენსა, კ უ ა რ თ ს ა ც ა შენსა ნუ აყენებ“ (ლუკა, $6_{29}$).

ეს სიტყვა გავრცელებულია მრავალ ენაში, მათ შორის შუა აზიისა და კავკასიის ენებში. ირანული ენებიდან: სოღდურში — kwrδ'k, qwrty 'პერანგი', ჲაღნ. kūrta, სპარსული kurta 'tunika, interula', kūrdī, kūrdīn 'შალის სამოსელის სახე', ქურთული kurtek 'კაბა', ტაჯიკ. kurta, პამირ. შუღნ. kurt, kurči, პამ. ვახ. kurti 'პერანგი', ოსური $k_0$yræt, kuræt 'бешмет'; თურქულ ენებში: körtö 'დალიანდაგებული ხალათი ქალისა', kürtä 'მოკლე კაბა'; კავკასიურში: ლეზგ. kurt 'მოკლე ქურქი', ლაკური khurtu 'бешмет', მეგრ. k'urta 'ნიფხავი'. ირანულის სასარგებლოდ ლაპარაკობს ჰესიოხესთან გლოსა κόρτην 'პართული სამოსელი'[1].

შდრ. ავ. kərəti-, ძვ. ინდ. kuratu- 'პერანგი', ძვ. სპ. *kr̥tta- 'გამოჭრილი'.

**38. მარ-, ამარი** — „ვეფხისტყაოსანში“ გვხვდება მნიშვნელობით — 'რიცხვი, რაოდენობა, სათვალავი'.

„მუნ დებულთა საჭურჭლეთა ა მ ა რ ი მ ც ა ვით დათვალეს“ (ვ. ტყ. $1053_2$).

უარყოფითი ფორმით უ ა მ ა რ ი:

„ჯერთ ქალსა ქაჯნი არ ახლვან, მაგრა სპა უ ა მ ა რ ი ა“ (ვ. ტყ. $1320_4$).

ძველ ქართულში ა მ ა რ ი ს გვერდით არსებობდა ჰ ა მ ა რ ი ც, როგორც ამას მოწმობს საბას ლექსიკონში დაცული ჰ ა მ რ - ო ბ-ა 'აღრიცხვა' და მ ე - ჰ ა მ რ - ე - ო ბ - ა, დადასტურებული „იოვანე დამასკელის ცხოვრებაში“, სადაც ვკითხულობთ: „და ყოველივე, რომელი სხუათათჳს უღონო და ძნიად სათარგმანებელ არნ აღუჴსნინ და განცხადებულად წარმოუდგინებნ მათ: ვიდრემდის ღრმატიკოსობაჲ და რიტორობაჲ, ქუეყნის მზომელობაჲ და მ ე ჰ ა მ რ ე ო - ბ ა ჲ, ვარსკულავთმრიცხველობაჲ და ფილოსოფოსობაჲ“ (იოვან. დამასკ. $148_{16}$). ნაკვლევში ლექსიკის შესახებ ძეგლის გამომცემელი კ. კეკელიძე[2] მ ე - ჰ ა მ რ ე - ო ბ - ა ს განმარტავს, როგორც 'აღრიცხვა', 'არითმეტიკა'. ფორმა ჰ ა მ ა რ, რომელიც გამოყენებულია ფუძედ ნაწარმოები ფორმებისათვის ჰ ა მ რ - ო ბ - ა და მ ე - ჰ ა მ რ - ე - ო ბ ა, უეჭველია მომდინარეობს საშ. სპარსული სიტყვიდან hamār 'რიცხვი,

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, გვ. 613.

[2] Грузинская версия арабского жития св. Иоанна Дамаскина, издал и снабдил исследованием К. Кекелидзе, ХВ, III, вып. II, СПб., 1915.

რაოდენობა' (ძვ. ირ. *ham . māra-); შესაძლოა, შეთვისებულია სომხურის მეშვეობითაც, სადაც აგრეთვე hamar გვაქვს. რაც შეეხება ა მ ა რ - ს, ძნელია გადაწყვეტით ითქვას, რომელი ირანული ფორმა უნდა ვიგულისხმოთ მისთვის ამოსავალად, საშ. და ახალი სპარსული āmār (ძვ. ირ. ā . māra- [1]) თუ იგივე hamār, რამდენადაც თავკიდური ჰ ა ე ს დაკარგვა ირანულიდან მომდინარე სიტყვებში ქართულისათვის დამახასიათებელია. შეადარეთ სიტყვები: მ ა რ ა გ ი, მ ა რ ა დ ღ ე, მ რ ა ვ ა ლ ი.

საინტერესო ფორმასთან გვაქვს საქმე უ - მ ა რ ა - ს შემთხვევაში, რომელიც საბას ლექსიკონშია დაცული მნიშვნელობით 'ურიცხვი'. იგი წარმოადგენს უარყოფით ფორმას სიტყვიდან მ ა რ ა, რომელიც მარადღეში გვაქვს და ძველი ირანული ფორმაა, როგორც ზემოთ იყო აღნიშნული. მაგრამ ეს მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ ეს სიტყვა უძველეს ქართულ ძეგლებში დადასტურდა, რადგან, თუ იგი მოგვიანო ძეგლების კუთვნილებაა მხოლოდ, იგი შეიძლება შეთვისებული იყოს ახალი სპარსულიდან და მისთვის ამოსავლად უნდა მივიჩნიოთ ახ. სპარსული مار. ამავე კონტექსტში საინტერესოა აგრეთვე გამოთქმა ც ი ს მ ა რ ე დ ღ ე.

შეადარეთ აგრეთვე საშ. სპ. amār 'ურიცხვი, (a - māra-დან), სადაც a- უარყოფითი ნაწილაკია [2], ახ. სპ. آمار 'აღრიცხვა, აღრაცხვა, подсчет'.

**39. მარაგი** — 'რიცხვი, რაოდენობა'. შდრ. ახ. ქართული 'მარაგი'.

„და სახარებასა შინა ქართულსა თავსა ხოლო მათჱსსა წილიზის რომელ ასო არს და იტყჳს ყოვლად ოთხ ათასსა მ ა რ ა გ ს ა“ (სინ. მრ. $238_{11}$.).

ამოსავალია საშ. ირ. marag, marak 'რიცხვი'; დაბოლოება -ag (-ak-იდან) საშ. ირანულის მოგვიანო ხანაზე მიუთითებს. ეს სიტყვა საშ. სპარსულში გვქონდა āmār hämār ფორმების პარალელურად მსგავსი მნიშვნელობით (სახელური წარმოება -ak- სუფიქსით).

მ ა რ ა გ ი — გამოთქმებში ზ რ ა ხ ვ ა ჲ მ ა რ ა გ ი თ ა, მ ე-მ ა რ ა გ-ე, მ ა რ ა გ ე ბ ა 'სათვალავი, ასტროლოგიური ცხრილი, ჰოროსკოპი'.

„დავისწავენ მუნ... ზრახვაჲ მ ა რ ა გ ი თ ა და მ ა რ ა გ ი ზრახვითა“ (კჳპრიანეს ცხოვრ. A 95, 758 a) [3].

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 3; Б. Миллер, გვ. 38.

[2] იქვე, გვ. 44.

[3] მოგვყავს ილია აბულაძის მიხედვით, იხ. ბალავარიანის ქართული რედაქციები, თბილისი, 1957, შესავალი, გვ. 035.

მ ა რ ა გ ე ბ ა — 'აღრიცხვა, გამოთვლა (ვარსკვლავებისა ზრახვით), ვარსკვლავთმრიცხველობა, ასტროლოგია'.

„მაშინ იწყო რაქის მ ა რ ა გ ე ბ ა დ წინაჲსწარ ცნობისათჳს, თუ განემარჯუებისა, რასა-იგი ეძიებენ, და ჰრქუა მეფესა: აჰა ესერა ს ა თ უ ა ლ ა ვ ი გუაუწყებს, ვითარმედ არა ვიქცეთ თჳნიერ განმარჯუებისა, და პყროპილთაცა ვჰხედავ, რომელნი მოიწევიან ჩუენდა, და ახლოს არს ესე“ (ბალაჰვარ. $94_{15}$).

40. მემარაგე — 'ვარსკვლავთ მრიცხველი, ასტროლოგი'.

„და შეკრიბა სიმრავლე ვარსკულავთმრიცხუველთა და ფილოსოფოსთაჲ და მ ე მ ა რ ა გ ე თ ა ჲ, რაჲთა აუწყონ, თუ რაჲ წინა-უც ძესა მისსა“ (ბალაჰვარ. $9_{34}$ (ბ)).

(ა) რედაქციაში გვაქვს: „...და შეკრიბა სიმრავლე ვ ა რ ს კ უ ლ ა ვ თ მ რ ი ც ხ ვ ე ლ თ ა ჲ, რაჲთა იხილოს საქმე ყრმისაჲ მის“ (ბალაჰვარ. $9_{34}$).

როგორც ზემოთ მოყვანილი კონტექსტებიდან დავინახეთ, მ ა რ ა გ - ი სპეციალური ასტროლოგიური მნიშვნელობითაც იხმარება ძველ ქართულში. შეადარეთ ქართ. „ვარსკვლავთმრიცხველი“ და საშ. სპარსული axtarmār ა ს ტ რ ო ლ ო გ ი, ახ. სპ. اخترشمار — axtaršumār.

აღნიშნულ საშ. სპარსულ სიტყვაში კომპოზიტის მეორე წევრი წარმოადგენს აწმყოს ფუძეს და შეესატყვისება ქართ. 'მრიცხველს', ხოლო სახელური წარმოება marag, როგორც ამას ქართული მ ა რ ა გ ი გვიჩვენებს, ნიშნავდა 'სათვალავს', 'ასტროლოგიურ ცხრილს', 'ჰოროსკოპს'.

ილია აბულაძე „ბალაჰვარიანის ქართული რედაქციების“ თავისი გამოცემის შესავალში ამ სიტყვის შესახებ შემდეგს აღნიშნავს: „სომხურიდან შემოსულად იყო მიჩნეული ნ. მარის მიერ მოკლე ბალავარიანის მ ე მ ა რ ა გ ე, რომლის სომხური შესატყვისი *մարգարէ* სოგდურიდან სესხებულად მიუჩნევია კ. ზალემანს (ИАН, 1913, 1119—30), მაგრამ ფალაურის შუამავლობითო, ა. მეჲესა და რ. გოთიოს დაკვირვებით. ამ ფორმით ეს სიტყვა არ იპოვება ვრცელში. იგი აქ ზმნის სახით გვხვდება: მ ა რ ა გ ე ბ ა, ისიც მისი სრული მნიშვნელობით: „მაშინ იწყო რაქის მ ა რ ა გ ე ბ ა დ წინასწარ ცნობისათჳ-ს...“ როგორც ამ კონტექსტიდან ჩანს, მ ა რ ა გ ე ბ ა ხდება იმ მიზნით, რომ წინასწარ შეიტყონ, რა შედეგი ექნება გადადგმულ ნაბიჯს, გაუმარჯვდება, ე. ი. წარმატება ექნება, თუ არა. ამ წინასწარ ცნობას კი ადამიანი თურმე სათვალავის მეოხებით აღწევს. მაშასადამე, მოსავლის შესატყობად რაღაცის გათუალვა, ანუ დანახვა-გამოთვლა წარ-

მოებს. მ ა რ ა გ ე ბ ა ძირად მ ა რ ა გ ს გამოჰყოფს, რაც შეუკუმშველადაცა და შეკუმშულადაც არის წარმოდგენილი წარმოქმნილს მ ე-მ ა რ (ა) გ-ე-ში, რომელსაც მოკლე ბალავარიანის ნუსხებში ვხვდებით. მ ა რ ა გ სხვაგანაც იხმარება. „კჳპრიანეს ცხოვრების“ წიგნის ერთ ადგილას (A 95,578a) ვკითხულობთ: „დავისწავენ მუნ...ზრახვაჲ მ ა-რ ა გ ი თ ა დ ა მ ა რ ა გ ი ზრახვითა“ [1].

პროფ. ილია აბულაძის შენიშვნები სავსებით სამართლიანია, როგორც ფუძის გამოყოფის თვალსაზრისით, ისე მნიშვნელობის დადგენის მხრივაც. ოღონდ ჩვენ გვინდა დავუმატოთ შემდეგი: „რაღაცის გათუალვა, ანუ დანახვა-გამოთვლა“, რომელზედაც ილია აბულაძე მიუთითებს, არის ვარსკვლავებზე დაკვირვება, ვარსკვლავთ-მრიცხველობა, ასტროლოგია. ამას ამტკიცებს ის გარემოება, რომ ა რედაქციის „ვარსკვლავთმრიცხველს“ ბ რედაქციაში შეესატყვისება სინონიმური წყვილი „მემარაგე და ვარსკვლავთმრიცხველი“.

საინტერესოა აგრეთვე აღინიშნოს, რომ შედარება „ბალავარიანის“ ქართული რედაქციების ტექსტისა არაბული ვერსიების როზენისეული თარგმანის ტექსტის სათანადო ადგილებთან სავსებით ადასტურებს ჩვენს მოსაზრებას იმის შესახებ, რომ მ ა რ ა გ ი ნიშნავს 'სათვალავს', ასტროლოგიური გაგებით 'ჰოროსკოპს': ქართული ტექსტის მ ე - მ ა რ ა გ - ი ს შესატყვისად იქ გვაქვს 'звездочет', ხოლო გამოთქმა „установить гороскоп“ შეესაბამება, როგორც ჩანს, ქართულ მ ა რ ა გ ე ბ ა ს. შეადარეთ:

„და შეკრიბა სიმრავლე ვარსკულავთ მრიცხუველთა და ფილოსოფოსთაჲ და მემარაგეთაჲ, რაჲთა აუწყონ, თუ რაჲ წინა-უც ძესა მისსა“ (ბალაჰვარ. ბ, $9_{34}$).

„Потом царь собрал мудрецов и звездочетов, чтобы установить гороскоп мальчику“.

სამწუხაროდ, არაბულ ვერსიაში არ არის დასაწყისი ფრაზისა, რომელიც შეესაბამება ქართულ კონტექსტს, სადაც გვხვდება სიტყვა მ ა რ ა გ ე ბ ა: „მაშინ იწყო რაქის მარაგებად...“ და სხვა. რაც შეეხება ფრაზის დასასრულს „...და ჰრქუა მეფესა: აჰა ესერა სათუალავი გვაუწყებს...“ და სხვა, — იგი ქართულის ზუსტი შესატყვისია:

„И сказал ему Ракис: Вычисление указывает, что мы не вернемся с этого пути не достигнув. И я вижу успех, и вижу я пленных и вижу их недалеко отсюда“ [2].

---

[1] ი. აბულაძე, ბალავარიანის ქართული რედაქციები, თბილისი, 1957, გვ. 0.35.

[2] Повесть о Варлааме и Иоасафе, перевод В. Р. Розена, М.- Л., 1947, გვ. $102_{19}$.

არაბულ ვერსიაში რომ გვქონოდა აღნიშნული დასაწყისი ფრაზისა, იქ უეჭველად გვექნებოდა მ ა რ ა გ ე ბ ი ს შესატყვისად вычислять.

რაც შეეხება ქართული მ ე - მ ა რ/ა/გ - ე - ს სომხურ *մարգարէ*-სთან კავშირს, უნდა აღინიშნოს, რომ ქართული ფორმა სომხურიდან შემოსულად ვერავითარ შემთხვევაში ვერ ჩაითვლება, მიუხედავად შინაარსობლივი მსგავსებისა, რადგან აღნიშნული ქართული და სომხური სიტყვები ამოსავლად სხვადასხვა ირანულ ფორმებს გულისხმობენ: ქართული სიტყვის ფუძეა **მარაგ-**, რომელიც საშ. სპარსული marag-იდან მომდინარეობს, ხოლო სომხურისათვის აჭარიანს სავსებით სამართლიანად მიაჩნია ამოსავლად ფალ. *margar, აღდგენილი სოღდური სიტყვების markrāy, mārkarāk-ის მიხედვით[1].

სომხურისათვის ამოსავალი საშ. სპარსული margar (რომელიც, ანტ. მეიეს მიხედვით, მომდინარეობს ძვ. ირანული mąϑra·kara-დან 'სიტყვის მთქმელი, წინასწარმეტყველი') და საშ. სპარსულივე *mar-ag, რომელსაც ქართული ეყრდნობა, განსხვავებული არიან ფუძის მაწარმოებელი სუფიქსებით -gar (-kar) და -ag (-ak). ქართულმა საშ. სპარსულიდან შეითვისა 'სათვალავის, ასტროლოგიური ცხრილის' აღმნიშვნელი სიტყვა, ხოლო 'ასტროლოგი, მრიცხველი' აწარმოა საკუთარი საწარმოებელი აფიქსებით **მე- -ე**, როგორც ეს ირანულიდან ნასესხებ სიტყვათა მრავალ შემთხვევაში გვაქვს დადასტურებული (შეადარეთ მ-ასპინძ-ელი, მ-ართ-ალი, სანოვაგ-ე და სხვა). სომხურში კი შემონახულია, ჩვენი ფიქრით, იმავე ძირიდან ნაწარმოები საშ. სპარსული *margar, რომლისათვისაც ამოსავალ ძველ ირანულ ფორმად უნდა მივიჩნიოთ ძვ. ირ. *mārakara- 'მთვლელი, აღრიცხვის მოქმედი, ასტროლოგი', რომელიც საფუძვლად უდევს აგრეთვე ზემოთ აღნიშნულ სოღდურ ფორმებსაც. ასეთი დაშვება, ჩვენი ფიქრით, არა ნაკლებ შესაძლებელია სემანტიკური თვალსაზრისით, ხოლო ფონეტიკურად უფრო გამართლებული, ვიდრე მეიეს მიერ ამოსავლად მიჩნეული mąϑra·kara-[2]. ამრიგად, ქართულში დადასტურებული სიტყვების მ ა რ ა გ ი, მ ე - მ ა რ ა გ - ე, მ ა რ ა გ - ე ბ ა - ს მეშვეობით შუქი ეფინება თვით ამოსავალ საშ. ირანული სიტყვების ეტიმოლოგიასაც და სომხურში იქიდან ნასესხებ სიტყვას *մարգարէ*-საც, რაც კიდევ ერთხელ ადასტურებს იმ დიდ მნიშვნელობას, რომელიც ქართულ ენასაც აქვს საშ. ირანული ლექსიკის შესასწავლად სომხურის გვერდით.

---

[1] *Աճառյան*, *Ա. բ.*, IV, 893—896.

[2] A. Meillet, BSLP, t. 19, p. 65.

41. **მარადღე** (მარადღ, მარად, მარადის) — 'ყოველთვის, მუდამ, მარადჟამს'.

„...რამეთუ მარტჳლნი ერთსა ხოლო შინა ჟამსა იწამნეს, ხოლო ესენი ყოველსა ჟამსა იწამებოდეს სახელისათჳს ქრისტჱსისა, ვითარცა დავით იტყჳს: მ ა რ ა დ ღ ე ქრისტჱსთჳს მოვკუდები" (გრ. ხანძთ. $246_{30}$).

„...რამეთუ ყოველი ესე ხილული აჩრდილ და წარმავალ არს, ხოლო შენ მ ა რ ა დ ღ ე ეძიებდ უხილავსა მას" (ბალაჰვარ. $154_{21}$).

„...რამეთუ ვერ დაუთმობდი ხილვად ჭირთა და განსაცდელთა, რომელნი შეემთხუეოდეს მ ა რ ა დ ღ ძმათა ჩემთა ქრისტიანეთა..." (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $205_{2}$).

„ხოლო მან ჰრქუა მას: შვილო, შენ მ ა რ ა დ ი ს ჩემ თანა ხარ, და ყოველი ჩემი შენი არს" (ლუკა, $15_{31}$).

„გიხაროდენ, მარიამ მიმადლებულიო, ვენაჴო მ ა რ ა დ ი ს შუენიერო" (სინ. მრ. $6_{10}$).

„იყავნ მ ა რ ა დ ი ს შიში ღმრთისა გონებასა შენსა" (მამ. სწავლ. $13_{22}$).

ამ სიტყვაში მ ა რ ა დ ღ ე პირველ ელემენტად გვაქვს მ ა რ ა-, რომელიც ყველაზე ახლო ძველ ირანულ māra-სთან დგას და ამიტომ შესაძლოა ყველაზე ძველ ნასესხებს წარმოადგენდეს განხილული სიტყვებიდან, რადგან საშ. სპარსულში ეს ფუძეც, სხვა ძველ ირანულ ფუძეთა მსგავსად, ბოლომოკვეცილი სახით არის წარმოდგენილი. შეადარეთ: amār, axtarmār, mār-ag, šumār და სხვა. მნიშვნელობის განვითარებისათვის: მ ა რ ა — 'რიცხვი, რაოდენობა>დიდი რიცხვი, მრავალი>ყველა, ყოველი', აქედან მ ა რ ა დ ღ ე 'ყოველდღე, მუდამ'.

42. **მრავალი** — 'დიდი რაოდენობით, ბევრი', საბას განმარტებით „ორიდამ ათასამდე".

„სძალო და მჴევალო ქრისტჱსო, ითხოვე ღმრთისაგან, რაჲთა მომიტევნეს მე მ რ ა ვ ა ლ ნ ი შეცოდებანი ჩემნი" (მარტ. შუშ. $40_{10}$).

„...და გყო შენ მამად ნათესავთა მ რ ა ვ ა ლ თ ა და ერთა ურიცხუთა" (ე. მცხ. $85_{39}$).

„რომელსა ეგრევე ყოველი ს ი მ რ ა ვ ლ ჱ ქალაქისა ჰხედევდა..." (აბო, $76_{9}$).

„...ესევითარი რაჲ მ რ ა ვ ა ლ ი ესმა წმიდასა მას, სიტყჳსა წილ ცრემლთა ს ი მ რ ა ვ ლ ე გარდამოადინა და ჰრქუა..." (ს. ზ. $152_{15}$).

„...და შეკრბა ურიცხუი, ვითარცა თივანი ველთანი და ფურცელნი ხეთანი სიმრავლითა“ (ლ. მრ. $43_{34}$).

მრავალი, ჩვენი ფიქრით, მომდინარეობს ფორმიდან *მარავალი, რომელსაც იგივე მარა ირ. māra უდევს საფუძვლად, რომელიც მარადღეში გვაქვს. შესაძლებლად მიგვაჩნია დავუშვათ არსებობა ფუძისა **მარავ-** (მარავს-ს 'თვლის, აღრიცხავს'), რომლიდანაც მ- თავსართისა და -ალ ბოლოსართის მეშვეობით ნაწარმოებია ფორმა *მ-მრავ-ალ (მ- თავსართი დაკარგულია ფუძისეულ მ-ს წინ, ხოლო შეკუმშვა ფუძისეული ა-სი გამოწვეულია -ავ სუფიქსის დართვით).

ამ სიტყვის მნიშვნელობის განვითარებისათვის: რიცხვი, რაოდენობა>მრავალი; შეადარეთ სიტყვა ბევრი, რომელიც ძვ. ქართულშიც და ირანულშიც თავდაპირველად 10.000-ს ნიშნავდა: გარკვეული დიდი რიცხვი>ბევრი, მრავალი.

შეადარეთ აგრეთვე ახალი სპარსული مر, რომელსაც, გარდა ზოგადი მნიშვნელობისა 'რიცხვი, რაოდენობა, სათვალავი', აქვს კიდევ გარკვეული რიცხვითი მნიშვნელობა, სახელდობრ, იგი აღნიშნავს თვლის დროს ყოველ 50 საგანს, 5 ათეულს.

მრავალ სიტყვის ეტიმოლოგიის შესახებ სპეციალურ ლიტერატურაში გამოთქმულია სხვადასხვა მოსაზრება. მაგალითად, ნ. მარი თავის ფრანგულ ენაზე გამოსულ ქართული ენის გრამატიკაში[1] ამ სიტყვას აიგივებს ბევრთან და თვლის მას რედუცირებულ ორად მარ-მარ||ბარ-ბარ, ხოლო მეორე თავის შრომაში არაბულ რიცხვით სახელთა წარმოშობის შესახებ[2] mra-val-ს მიიჩნევს მიღებულად *mar.var-იდან, დიალექტური ფორმით bre vel (<*ber-ber-იდან) და უკავშირებს არაბულ va-fr-ს 'მრავალრიცხოვანი'.

ბევრი და მრავალი სხვადასხვა წარმოშობის სიტყვებია და მათი გაიგივება, როგორც ამას ნ. მარი ცდილობდა, საფუძველს მოკლებულია: პირველ მათგანს სრულიად აშკარა ირანული ეტიმოლოგია აქვს, იგი დადასტურებულია თითქმის ყველა ირანულ ენაში და ფართოდ არის ნასესხები სხვა ენებშიც; სიტყვა მრავალის ფუძე კი მომდინარეობს ირ. ძირიდან mar, რომელსაც ბევრის პროტოტიპთან (ავ. baēvarə—10000) გენეტური კავშირი არა აქვს.

---

[1] N. Marr et M. Brièr, La langue Géorgienne, Paris, 1931.

[2] Н. Марр, К вопросу о происхождении арабских числительных. ЗВО V, გვ. 620, ИР IV, 237—39.

13. მარხვა — 1. 'მარხულობა' (აკრძალვა, пост).

„და იყო იგი ბნელსა მას შინა მ ა რ ხ ვ ი თ და ლოცვით და ტირილით" (მარტ. შუშ. 26).

„მაშინღა დააცადა ფიცხელი იგი მ ა რ ხ ვ ა ჲ და გაჰჴსნა ენაჲცა თჳსი უტყუებისაგან..." (აბო, $66_{30}$).

„და ევლოგიაჲცა დადვას ადგილსა მას ს ა მ ა რ ხ ო ს ა მისისასა" (ს. ზ. $178_{2}$).

„რაჟამს ი მ ა რ ხ ვ ი დ ე შენ, ჵ კაცო, საზრდელი იგი, რომელი მოგემზადოს შენ დღისა მისთჳს, მისგან ნაწილი უყავ გლახაკთა და ესრეთ ი მ ა რ ხ ე ვ დ ი, რაჲთა გლახაკი შეიწყალო და გამოზარდო საზრდელითა შენითა, რომლითა იზარდები" (მამ. სწავლ. $25_{1-2}$).

„რაჲ სარგებელი არს შენდა, უკუეთუ ი მ ა რ ხ ვ ი დ ე და ხედვიდე გლახაკთა მშიერთა და არა გამოზარდნე!" (მამ. სწავლ. $25_{9}$).

„არა გასმიესა, რავდენნი კეთილნი აღთქმულ არიან მ მ ა რ ხ ვ ე ლ თ ა თ ჳ ს" (მამ. სწავლ. $25_{24}$).

2. 'შენახვა (შენახვა გულში, დახსომება), დაცვა'.

„რამეთუ მრავალ ჰყავ შენ წყალობაჲ სიტკბოებისა შენისაჲ, უფალო, რომელ დ ა უ მ ა რ ხ ე მოშიშთა შენთა" (ფს. $30_{20}$).

„და ეგრჱთვე ვამცნებ შედგომითი შედგომად შვილთა ჩემთა. რაჲთა დ ა ი მ ა რ ხ ო ნ წმიდაჲ ესჱ მოძღურებაჲ" (გრ. ხანძთ., გვ. $ოგ_{30}$).

„იწყე, რომელ არს ჴელთა ქუეშე შენსა, საგანძურთაგან განპარვად, რომელი ხოლო შეუძლო: ოქროჲ და თუალები პატიოსანი და ანთრაკი რჩეული და ყოველი ჭურჭელი პატიოსანი, და წარეც იგი ქუეყანასა მას უცხოსა, რომელსა-იგი მიიყვანნიან მეფენი მათნი შემდგომად განძარცუვისა და განძებისა მათისა, რაჲთა მუნ გ ე მ ა რ ხ ვ ო დ ი ს ყოველი" (ბალაჰვარ. $41_{30}$).

„...მე ვარ მეგობარი შენი, რომელმან დ ა ვ ი მ ა რ ხ ე კეთილი შენი მცირედი და აწ აღნადგინებითურთ მიგაგო შენ" (ბალაჰვარ. $39_{11}$).

„...რომელნი შემძლებელ არიან თანამოგზაურ ყოფად დაჴსნად დღესა მას განკითხვისასა და მცირედი იგი აღნადგინებითურთ დ ა უ მ ა რ ხ ვ ა ნ" (ბალაჰვარ. $40_{15}$).

„აწ რაჲ სწორებაჲ არს დ ა მ მ ა რ ხ ვ ე ლ ი ს ა ჲ წარწყმედელისა თანა, გინა აღმაშენებელისაჲ დამარღუეველისა თანა, და მოთმინისაჲ უთმინოჲსა თანა" (ბალაჰვარ. $47_{23}$).

3. 'დაფლვა, დასაფლავება'.

„ხოლო ჯუარნი ამასვე ქალაქსა შინა დ ა მ ა რ ხ უ ლ არიან, არა-მედ ადგილი მათი არავინ უწყის“ (ლ. მრ. $48_{29}$).

„მსწრაფლ წარიღეთ გუამი ჩემი მცხეთას და მუნ დ ა ჰ მ ა რ ხ ე თ, სადა ნათელ ვიღე“ (ე. მცხ. $94_1$).

ქართული **მარხ-** ჩვენ ვფიქრობთ, შესაძლებელია დავუკავშიროთ საშ. სპარსულ ფუძეს pāhr, pāhr(ak) (არშაკიდული ფორმა, რომელიც ნასესხებია აგრეთვე საშ. სპარსულში).

შეადარეთ ავესტური pāϑrāi (ინფინიტივის ფორმა ძირიდან pā[y]) 'დაცვა', სკრ. pāti-, ბერძნ. πῶμα 'სახურავი', გუთ. fodr 'ქარქაში', ავ. pāϑra-[1] 'ფარი', ძვ. სპ. *pāssa- (ძვ. ირ.<pāϑra-); სასანურ ფალაურსა და ახალ სპარსულში გვაქვს pās[2] 'ფარი'; სომხურში *պահ* და *պաս*[3]. პირველი მოდის არშაკიდული ფალ. ფორმიდან pāhr — მისი მნიშვნელობებია 'დაცვა, შენახვა, მარხვა, ფხიზლობა', ხოლო მეორე — სასანურ ახ. სპარსულ pas-ს ეყრდნობა.

ქართული მ ა რ ხ, ჩვენი ფიქრით, მიღებულია იმავე არშაკიდული ფალაური pāhr-იდან მეტათეზის გზით pārh > pārx > მარხ.

მეტათეზისი xr, hr>rx, rh დამახასიათებელია თვით სპარსულისთვისაც[4]. შდრ. ახ. სპ. čarx<čahr-იდან 'ჩარხი', საშ. სპ. surx>suxr-იდან 'წითელი' და სხვა.

ირანული თავკიდური p-ს **მ**-თი გადმოცემის თვალსაზრისით აღსანიშნავია აგრეთვე სომხური *պարտ-ք*, რომელსაც ჰიუბშმანი ირანულიდან ნასესხებად მიიჩნევს, და ქართული **მართ-** ძირის ურთიერთობა (მ-მართ-ებს-ში), რომელთაც ნ. მარი ერთმანეთს უკავშირებს[5]. შეადარეთ აგრეთვე **წმედ-** და ირ. spānd<spənta-.

**44. მატაკარანი** — „მზარეულთუხუცესი“ (საბა).

„ხოლო ისმაიტელთა მათ ვაჭართა მიჰყიდეს იოსებ ეგჳპტეს პეტეფრეს, საჭურისსა მ ა ტ ა კ ა რ ა ნ ს ა“ (დაბ. $37_{36}$).

საშ. სპარ. mātakdār[6] 'ინტენდანტი', სომხ. *մատակարար*[7] 'მოურავი, რწმუნებული, მნე, ეკონომი'.

**45. მოგვი** — „ჩექმა“ (საბა).

[1] H. Reichelt, AE, გვ. 459.

[2] GrirPh, I, II, გვ. 58.

[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 217.

[4] GrirPh, I, II, გვ. 53.

[5] Н. Марр, Армянский термин arq-ay, ИАН, 1920, გვ. 106; შდრ. აგრეთვე, სომხ. *պահապան-ք* და სასან. ფალ. pasəpān; Telegdi, გვ. 251.

[6] H. Bailey, Zoroastrian problems, 100, A. I, BSOAS, XI, გვ. 797; Iranistik, გვ. 42.

[7] А. Худабашев, Армяно-русский словарь, II, გვ. 126.

„მაშინ ამოიღო დაშნა მ ო გ ვ ი ს ა გ ა ნ, ჰკრა აშკმობილსა ყიასა, ჩანს თუ მწვაველ ეტკივნა და წამსავე პირიდალმე წამოაგდო...“ (ამირ. დარეჯ. $92_{35}$).

..ვითა შეუტევე, მ ო გ ვ ს ა შიგან დაშნა ეპყრა, ამოიღო და გულსა დაიცა და ეგრე მითხრა — შენ ამისგან უფროსსა ვერას მიზამო“ (ამირ. დარეჯ. $104_1$).

..რა მოიწყრომა ცოტა ხანი გამოჴდა; მ ო გ უ ი ს ა გ ა ნ კლიტე ამოიღო ზარდსა მიუგდო, ეგრე უბრძანა...“ (ვისრამ. $147_{32}$).

შდრ. საშ. სპარს. mōk ‘ფეხსაცმელი’, სომხ. moyk, moyg [1], არაბ. mauk, mauzaj, თალმუდ. מוקא, מוק ‘ფეხსაცმელი’, თურქ. mükim, mükim, büküm ‘ქალის ფეხსაცმელი’ [2], შდრ. ახ. სპ. موزه ‘ფეხსაცმელი, ჩექმა’, საშ. სპ. *mōčak ‘ფეხსაცმელი’. ძირი $\sqrt{}$muk-, mauk- ძველ ირანულში აღნიშნავდა ‘ჩაცმას’ (პრევერბით pat-. შდრ. ავ. paiti.šmuxta-, ფალ. patmōčān ‘სამოსელი’, ხოლო პრევერბით fra- ‘გახდა, განძარცვა’), ზორ. ფალ. patmōk-, patmōč-, patmōxtan- ‘to wear’ [3] ‘ტარება’ (სამოსისა), ხოტანური pa-mjs-: pämōta- pamya- „to wear cloths“, pamūha-, ‘clothe’.

მნიშვნელობა mauk-: muk-ისა იცვლება პრევერბების მიხედვით. მნიშვნელობა ‘ჩაცმისა’ გვაქვს ზორ. ფალ. mōk, mōč, mōčak ‘ფეხსაცმელი’, ბუდჰისტური სანსკრიტი moca- maucika- mocika- ‘ხარაზი’, სომხ. moyk, moyg, moučak, ქართ. მ ო გ ვ ი, ახ. სპარსული mozah, არაბ. mauq, mauzǎj, ბერძნ. βαυκίς. საწინააღმდეგო ცნება გვაქვს ორმურის mōž-: mōk-ში ‘გახსნა, მოხსნა’, მუნჯანი mūž-: muγd ‘გახსნა, გახდა, გაშვება’, ძვ. ინდ. mok-, muk- ‘ახსნა’ (to loosen), ლიტ. munkú, múkti.

პრევერბიანი ფორმები ავ. paiti.šmuxta- ‘შემოსვა’, ფალ. framuxtan ‘გახდა’ (უმეტესად ფეხსაცმელზე), ოსური ramoʒun, ირონ. ræmūʒyn ‘გლეჯა, ამოგლეჯა’, დიგ. nimoʒun, nimuγd, ირონ. nymuʒyn, nymyγd ‘გაცემა, ღალატი’. ძვ. ინდურში ეს ზმნა იხმარებოდა პრევერბებით prati-, ā- და pra-, ხოტან. muṡṡa ‘მძარცველი, ყაჩაღი’, ძვ. *muš-ya ძირიდან mauš-: muš ‘გაძარცვა, გაქურდვა’. ძველ ინდურში moṣati, muṣnati [4].

**46. მკობა, სამკაული** — ‘მორთვა, მოსართავი’.

---

[1] H. Hübschmann, AG, I, 196.

[2] S. Telegdi. გვ. 247.

[3] H. Bailey, Arya, II. BSOAS. vol. XXIII, part I, 1960, გვ. 30.

[4] იქვე.

ჩვენ ვფიქრობთ, ირანული ძირი muk-, mauk- საფუძვლად უდევს აგრეთვე ქართულ სიტყვას მ-კ-ობ-ა, ს ა-მ კ-ა-ულ-ი და ძვ. ქართ. შ ე ი მ კ ო, ა ღ ი მ კ ო, რომელთაც 'ჩაცმის' მნიშვნელობაც ჰქონდათ.

„სიმართლჱ შემემოსა და შ ე ვ ი მ კ ვ ე სამართალი ვითარცა სამოსელი" (იობ. $29_{14}$).

„და შევჰმოსო მას ს ა მ კ ა უ ლ ი შენი და გჳრგჳნი შენი მივსცე მას ს ა მ კ ა უ ლ ა დ" (ესაიაჲსი, $22_{21}$).

„მერმეცა იპოოს ვინმე, რომელმან ესე შ ე ი მ კ ო ს" (მარტ. შუშ. $152_{22}$).

**47. მოს-ვ-ა, სამოსელი** — 'ჩაცმა, ტანსაცმელი'. ამავე mōk ძირის პალატალიზებული ვარიანტი mōč- > mōž- ‖ mōz-.

ჩვენი ფიქრით, იგი წარმოდგენილია ქართულ მ ო ს - ვ ა - შ ი, ს ა-მ ო ს - ე ლ - შ ი.

„და შ ე ჰ მ ო ს ა მათ ს ა მ ო ს ე ლ ი და შეარტყა სარტყელები და შეასხა მათ ჴამლები და გარდასდვა მათ ზედა სამკრჱ" (ლევიტ. $8_{7}$).

„და ესრჱთ აღდგა იობ, დაიპო ს ა მ ო ს ე ლ ი თჳსი და აღიპარსა თმაჲ თავისა თჳსისაჲ" (იობ. $1_{20}$).

„მოაქცია გლოვაჲ ჩემი სიხარულად ჩემდა, განმძარცუა მე ძაძაჲ და შ ე მ მ ო ს ა მე სიხარული" (ფს. $29_{12}$).

„სიმართლჱ შ ე მ ე მ ო ს ა და შევიმკვე სამართალი ვითარცა ს ა-მ ო ს ე ლ ი" (იობ. $29_{14}$).

„აწ რომელმან-ესე მოიყიდა, არა ლიტონი კაცი არს, ჰ ჰურიაო, რამეთუ კაცთა ბუნებაჲ ცოდვასა დამონებულ იყო; არამედ არცა ღმერთი შიშუველი კაცობისაგან, რამეთუ ჴორცნი ესხნეს, ჰ მანიქეველო. უკუეთუმცა არა შ ე მ ე მ ო ს ა მე, არცამცა მიჴსნა მე, არამედ მუცელსა ქალწულისასა განაჩინა და დაშჯილი იგი შ ე ი-მ ო ს ა" (სინ. მრ. $44_{5}$).

„იხარებდინ სული ჩემი უფლისა მიმართ, რამეთუ შ ე მ მ ო ს ა მე ს ა მ ო ს ე ლ ი ცხორებისაჲ, ვითარცა სიძესა დამადგა მე გჳრგჳნი და ვითარცა სძალი შ ე მ მ ო ს ა მე სამკაულითა..." (სინ. მრ. $84_{5-6}$).

„განვიძარცუე ს ა მ ო ს ე ლ ი ჩემი, ვიდრემდე შ ე ვ ი მ ო ს ო იგი" (ქება, $5_{3}$).

**48. მუჰრაკი** — 'დოკუმენტი, ბრძანება' (ბეჭდიანი ბრძანება).

„ამისა შემდგომად შევიდოდა (იონა) ქალაქსა მას შუენიერსა და დიდსა და უქადაგებდა ბრძანებასა მას პატიჟისასა, ვითარცა მ უ ჰ-რ ა კ ი თ ა სამეუფოჲთა მოსასრველსა მას ბრძანებასა, ...და იტყოდა, ვითარმედ: შემდგომად სამისა დღისა ნინევჱ დაქცევად არს" (სინ. მრ. $107_{30}$).

ამ სიტყვის მართებული განმარტება და მისი წარმომავლობის გარკვევა მოცემულია აკაკი შანიძის ნაშრომში „სინური მრავალთავი და მისი მნიშვნელობა ქართული ენის ისტორიისათვის“ (სინ. მრ. 227—328).

შდრ. პართული muhrak 'ბეჭდიანი' (დოკუმენტი), სომხ. մուրհակ[1] 'ხელწერილი, ვექსილი, პირობის წერილი', ახ. სპ. مهر[2] 'ბეჭედი', مهرزن 'ბეჭდის დამდები', სკრ. mudra>ფალ. mutrak̦, mudrak, mōr>muhr, ბელუჯ. murdān murdānagh[3] და სხვა, თალმუდ. מוהרק „obsignatio, literae obsignatae“, არაბ. muhrak̦ „charta polita“, ფალ. muhrak 'დოკუმენტი' ნაწარმოებია muhr-იდან „cachet“[4].

**49. ჟამი** — 'დრო, საათი'.

„ჟ ა მ ს ა ზაფხულისასა ცეცხლებრ შემწუელი იგი მკურვალებაჲ მზისაჲ, ქარნი ხორშაკნი და წყალნი მავნებელნი...“ (მარტ. შუშ. $39_{21}$).

„მიაგოს მას უფალმან, ვითარ მან უ ჟ ა მ ო დ ნაყოფნი ჩემნი მოისთულნა...“ (მარტ. შუშ. $41_{32}$).

„მას ჟ ა მ ს ა შეკრბეს სპარსნი, რომელნი მცხეთად იყვნეს მეჯადაგენი და მექალმენი“... (ე. მცხ. $88_{18}$).

„ვითარცა შემწუხრდა დღჱ იგი და იყო ჟ ა მ ი პირველი ღამისაჲ მის, გარდამოავლინა უფალმან ადგილსა მას ზედა ვარსკულავი მოტყინარჱ, ვითარცა ლამპარი ცეცხლისაჲ, რომელი მყოვარ-ჟამ დგა ადგილსა მას“ (აბო, $75_{32}$).

„და წარვიდა და მიიწია ცხედრად ჟ ა მ ს ა მეექუსესა და მეცხრესა ჟ ა მ ს ა შეჰვედრა სული თჳსი ჴელთა ღმრთისათა, რომლისა სურვიელ იყო მარადის“ (ს. ზ. $176_{24}$).

„ეგრჱთვე წმინდანი მამანი შემოკრბეს ჟ ა მ ს ა მას დროჲსა დღისა მისისასა პატივად ნეტარისა მის მოხუცებულისა...“ (გრ. ხანძთ., გვ. $ოვ_{4}$).

„... და გაგრძელდა მათ შორის ბრძოლა სამ ჟ ა მ ი თ გ ა ნ ვიდრე მეცარედ ჟ ა მ ა დ მ დ ე“ (ლ. მრ. $29_{1}$).

„რამეთუ ვართ ჩუენ ჟ ა მ ი ე რ ნ ი, რაითა მცირედ ვიღუაწოთ და საუკუნოდ განვისუენოთ“ (მამ. სწავლ. $4_{4}$).

---

[1] **H. Hübschmann**, **AG**. I, გვ. 167; **А. Худабашев**, **II**, გვ. 172.

[2] **Б. Миллер**, გვ. 545.

[3] **Borhān-e Qāte'**, **IV**, გვ. 2022.

[4] **S. Telegdi**, გვ. 247. შდრ. **Bartholomae**, **Zum** sas. **Recht** 3, 40, აგრეთვე, **Junker**, **IF**, 35. 273 და შემდგომ.

„რამეთუ ღმერთი სახიერ და მოწყალე არს, შეუნდვის შეცოდებანი და აცხოვნნის ჟამსა ჭირისასა მოსავნი მისნი“ (მამ. სწავლ. $5_{14}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ჭმუნვა ჰქონდა, ჟამი იყო“ ($318_2$).
„ვით ბინდსა ჟამი დილისა“ ($321_3$).
„ჟამი გვახლავს სიბერისა“ ($508_2$).
„ჟამი და დრო“ ($859_1$),
„ჟამი ვერ ვპოვე კითხვისა“($1147_1$),
„წავიდეთ, ჟამია, ვართ მოსწრაფენი“ ($1445_4$),
„საღამოსა გავე ჟამსა“ ($1125_1$),
„ნახეთ სიმუხთლე ჟამისა“ ($1665_2$),
„საღამო-ჟამ გამოუჩნდეს დიდნი კლდენი“ ($219_1$).

ფალაური zamān, zamānak[1] ‘დრო’, მანიქ. זמאן زمان, ‘დრო, ხანა’, זמאן[2] ‘დრო, საათი’, ახ. სპ. زمان, زمانه[3] ‘დრო, ხანა, სეზონი, საათი’, არამ. z<sup>e</sup>man, zimnā, სირ. zāfna < zāmna[4], ებრაული ნასესხები არამეულიდან z<sup>e</sup>mān, არაბ. زمان[5] ‘დრო, ეპოქა’, სომხ. *ժամանակ* ‘დრო, ჟამი, საათი, საუკუნე’, *ժամ* ‘ჟამი, საათი, დრო’ და სხვ[6].

ამ სიტყვის წარმომავლობა უცნობია. იგი მკვიდრია როგორც სემიტური, ისე ირანული ენებისათვის. ჰ. ჰიუბშმანი მის ირანულ წარმომავლობას კითხვის ქვეშ აყენებს. მაგრამ ჰ. ნიბერგი (მარკვარტთან ერთად)[7] მას ნამდვილ ირანულ სიტყვად მიიჩნევს და აწარმოებს ძვ. ირ. ǰamāna-დან, რომელიც, მისი აზრით, ფართოდ არის ნასესხები სემიტურ (და არასემიტურ) ენებში.

**შენიშვნა**: საინტერესოა, რომ ეს სიტყვა თავკიდური ž-თი დადასტურებულია მხოლოდ სომხურსა და ქართულში. აღსანიშნავია ისიც, რომ მხოლოდ სომხურსა და ქართულში გვხვდება žam- გაუვრცობელი ფორმით žamān-ის გვერდით (ქართულში მხოლოდ **ჟამ**). როგორც ჩანს, იგია სწორედ უძველესი დადასტურებული ფორმა ირანული სიტყვისა. თუ მართალია მარკვარტი და ამოსავალი ძვ.

---

[1] GrirPh, II, გვ. 6.
[2] C. Salemann. Man. Stud., გვ. 79. 81.
[3] S. Haïm, I, გვ. 1017.
[4] H. Nyberg, II, გვ. 252.
[5] A. Belot, გვ. 295.
[6] H. Hübschmann, AG, I, გვ. 156.
[7] J. Markwart, U. J. VII, 91.

ირ. სიტყვა არის *ǰamāna, მის გვერდით უნდა დავუშვათ აგრეთვე ფორმა ǰam(a)-ც, რომლიდანაც მივიღეთ პართული ფორმა. žam-სა და žamān-ს შორის ისეთივე მიმართებაა, როგორც niš-სა და nišān-ს შორის გვაქვს; ჰ. ბეილის აზრით, ǰamāna- ნიშნავს ‛მსვლელობა, მოძრაობა’ ძირიდან gam- ‖ ǰam-.

50. **პალავანდი** — ‛ბორკილი’, საბას განმარტებით „დუშაყი“, „ცხენთ ფეხთ სახლათი თასმა“ (ჩუბინ.)[1].

„იხილე უფლისა მოძღურებაჲ: ნუ ჰფუცავ ყოვლადვე: რაჲსა ჰფუცავ? რაჲთა არა ფიცსა ზედა შეჰპალავანდო თავი თჳსი“ (სინ. მრ. $210_{13}$).

პალავანდი გვხვდება აგრეთვე დაბადების ტექსტში:

„ხოლო რაქელ მოიხუნა კერპნი იგი და ქუეშე შესხნა პალავანდთა აქლემთასა და დაჯდა მათ ზედა“ ($31_{34}$).

აქ პალავანდი ნახმარია უფრო უნაგირის ან გადასაფარებლის მნიშვნელობით (შდრ. პალანი).

საშ. სპარსული pāδβand < *pādabanda ‛ფეხის შესაკრავი’,[2] სომხური ნასესხები საშ. სპარსულიდან պարաւանդ[3] ‛ხელის ან ფეხის ბორკილი’, ახ. სპარსული پابند ‛پای بند ‛ბორკილი’. ქართული პალავანდი, როგორც ჩანს, სომხური պարաւանդ-იდან მოდის, პარავანდი > პალავანდ-ი, და არა უშუალოდ საშ. სპარსულიდან (საშ. სპ. δ > სომხ. r, ქართ. ლ.), თუმცა, არ არის გამორიცხული, რომ იგი შემოსულიყო რომელიმე აღმოსავლურ-ირანული წარმოშობის დიალექტური ფორმიდან, სადაც δ > l-ს გვაძლევს. შრდ. malax და maδax = სომხ. marax ‛კალია’ (მეგრ. მალახია). რაც შეეხება ფარმანდ-ს, ჩვენ ვფიქრობთ, იგი ისევე ადვილად მიიღება ფორმიდან პარავანდი ‖ ფარავანდი > ფარმანდი, როგორც ახ. სპარსული پابند-იდან.

51. **პასანიკი, პასენაკი** — „წინაშე მდგომელი“ (საბა), „მეფის წინაშე მდგომი ხელჯოხიანი მანდატური“ (ჩუბინ.).

„... ოდეს პასანიკმან ჯუარსა ზედა სამშჳალსა: დასცა კუერი მჭედლისაჲ იჱრუსალემს“ (მოქც. ქართ. $765_{1}$).

„...ხოლო ოდეს დამსჭუალეს უფალი, პასენაკმან კუერითა დაჰკრა სამსჭუალთა“ (ლ. მრ. $60_{26}$).

---

[1] იხ. ა. შანიძე, სინური მრავალთავი, გვ. 329—30.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 227.

[3] *Աճառյան, Արմ. բառ.*. V, 1931, გვ. 967.

შდრ. მანიქ. פסאנג[1] 'კარისკაცი' (Gefolgsmann), სომხ. պատանի[2] 'აბჯრის მტვირთველი, მსახური', საშ. სპარსული სი-ტყვიდან pasēn[3] 'მომდევნი, შემდგომი, მიმყოლი', ახ. სპ. پسین 'შემდეგ'.

52. პაჰრაკი — 'მცველი, მსახური, მონა'.

„და მოიყვანეს პაჰრაკად თანაწარმავალი სჳმონ ვინმე კჳრი-ნელი, მომავალი ველით..." (მარკ. $15_{21}$).

სომხურში: „և տանէին պահակ զՍիմոն կիւրենացի որ լինէր այնր անցանել եկեալ յագարակէ..."

„ჰრქუა კაცმან მან: მე არა ვარ პაჰრაკი ეშმაკისაჲ, ხოლო უკეთუ მკითხო, თუ რომელთა კაცთაგანი ვარ, გითხრა შენ" (ბალავ. ჰვარ. 99).

შდრ. პართ. pāhrak[4] 'მცველი', ავ. pāϑra-, სომხ. պարհա-կապան-ք < ფალ. pāhrakpān „Wache, Besatzung", თალმუდ[5] פרהגבנא „chef de la police". შდრ. ახ. სპ. pāhra, 'დარაჯი, ღამის დარაჯი', ავღანური pahra, pahradar, სომხური պահակ 'დარაჯი, გუშაგი, ზედამხედველი' და სხვა.

53. პალანი — „აქლემის კურტანი" (საბა).

„ხოლო რაქელ მოიხუნა კერპნი იგი და ქუეშე შესხნა იგ̃ნ პალანთა აქლემისათა და დაჯდა მ̃თ ზ̃ა" (დაბ. $31_{34}$).

შდრ. ახ. სპარსული پالان[6] 'უნაგირი, კეხი' (pack, saddles, dorsers), вьючное седло, შდრ. ახ. ქართ. 'საპალნე', საშ. სპარსული *pālān.

54. პატნეზ — „მებრძოლთა ციხისა და მისთანათას საფარად მიწა, ანუ რაჲცა მოუტანონ ასაღებლად" (საბა).

ჩუბინაშვილის ლექსიკონში 'острог, укрепление, вал'.

„... ნუ მოჰკვეთ შ̃ნ ხესა ხილისა გამომღებელსა პატნეზად: შესაცველად გამოსაპყრობელად მისა..." (დაბ. $20_{14}$).

---

[1] C. Salemann, Man. Stud., გვ. 113.

[2] Աճառյան, Արմ. բառ., V, გვ. 960.

[3] H. Nyberg, Hfsb, გვ. 220.

[4] H. Hübschmann, AG. I, გვ. 217.

[5] S. Telegdi, გვ. 251; ტელეგდი შენიშნავს, რომ არშაკ. ფალ. pahrak გადავიდა სასანურ ფალაურშიც, სოღდურშიც, მაგრამ საშ. სპ. დიალექტური ფორმები pās და pāsəpān, ტ. ფ. פאספאן ახ. სპ. pāsbān დაცულია ნა-სესხები ფორმის გვერდით.

[6] Jonson, გვ. 214; Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 88.

სომხ. *պատնէշ*[1] 'ზღუდე, სიმაგრე, სანგარი'.

ჰ. აჭარიანს[2] მოჰყავს თირიაქიანის მოსაზრება, რომლის მიხედვით სომხური *պատնէշ* მომდინარეობს ავესტური ფორმიდან — paiti-niša . zətar. ჰ. ბეილი აქ ხედავს ძვ. ირ. ძირს naiš- 'შეკვრა, გამაგრება'[3].

ნბ. **პატივი** — 'დიდება, ღირსება, ხარისხი, წოდება'.

„დიდებითა და პატივითა გჳრგჳნოსან ჰყავ იგი" (ფს. $8_6$).

„რამეთუ რაჟამს წარდგა იგი წინაშე სპარსთა მეფისა, არა თუ პატივისა მოღებისათჳს, არამედ ძლუნად თავსა თჳსსა შესწირვიდა მეფისა მის მიმართ..." (მარტ. შუშ. $4_{21}$).

„ხოლო მან ფრიად განიხარა და დაჰმარხა იგი დიდითა დიდებითა და პატივითა..." (ე. მცხ. $94_{14}$).

„მე პატივსა კაცთაგან არა ვეძიებ, რამეთუ მაქუს მე ნიჭი ქრისტჱს-მიერი, გჳრგჳნი ცხოვრებისა და უხრწნელებისაჲ და პატივი საუკუნოთა ცათა შინა" (აბო, $69_{35}$).

„და სურვილით მოწლედ მოიკითხნეს და შემსგავსებული პატივი წინაუყუვეს" (ს. ზ. $170_{12}$).

„ხოლო მეფემან აფხაზთამან დემეტრე დიდითა პატივითა პატივ სცა და ადგილსა კეთილსა დაამკვიდრა" (გრ. ხანძთ., გვ. $კბ_{14}$).

„და ეგრევე სახედ პატივ-უყო ძემან მეფისამან, და მოიკითხა იგი სიხარულით და უბრძანა მზარდულსა, რაჲთა ადგილსცეს და განვიდეს მათგან" (ბალაჰვარ. $30_9$).

„უკუეთუმცა მარადის და ყოველსა ჟამსა ვიჴსენებდით ცოდვათა ჩუენთა გონებათა შინა ჩუენთა, არარამანმცა საქმემან ამის სოფლისამან შემძლო ჩუენ მიდრეკად მისა მიმართ, არცა ამპარტავნებამან და არცა სიმდიდრემან, ვერცა ჴელმწიფებამან, და არცა პატივმან" (მამ. სწავლ. $77_{22}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„პატივი ჰქონდა ინდოთა ქალისა" ($1557_1$).

„სდებს პატივსა ინდოთ მეფეს" ($1514_4$),

„მაკოცეს პატივით ვითა მშობელთა" ($337_4$).

„მწადიან გნახო პატივით" ($1428_4$).

პატივისცემა:

„პატივს-მცემდეს მზისა დარად" ($338_1$).

„აწ მოდი ასრე პატივ-გცე, ვითა ძმამან და მშობელმან" ($315_4$).

---

[1] А. Худабашев, Армяно-русский словарь, გვ. 324.

[2] *Աճառյան, Արմ. բառ.*, V, გვ. 922.

[3] H. Bailey, Arya II, BSOAS. vol. XXIII, part 1, 1960, გვ. 24.

პატივი — 'ხარისხი, წოდება':

„და იყო დღჱ შობისა ფარაოჲსი დღესა მესამესა და იყო სუმაჲ დიდი ყოველთა მონათა მისთაჲ. და მოეჴსენა პატივი ღჳნის მნისაჲ მის და პატივი მეპურეთ მოძღურისაჲ მის შორის მონათა მისთა" (დაბ. $40_{20}$).

„...მე კუალად მოვედ ჩემსავე ამას პატივსა, ხოლო იგი დამოეკიდა ძელსა და მოკუდა" (დაბ. $41_{13}$).

პატივი—'ღირსება':

„ჰრქუა მარიამ ანგელოზსა მას: ვითარ-მე იყოს ესე ჩემდა, რამეთუ მე მამაკაცი არა ვიცი? და-ღა-მე- ვადგრეა მერმე ქალწულად, ანუ მიმეღოს ქალწულებისა იგი პატივი" (სინ. მრ. $4_{11}$).

პატიოსანი:

„თაყუანის სცა პატიოსანსა ჯუარსა და მოიკითხა წმიდა შუშანიკ" (მარტ. შუშ. $94_7$).

„...ვითარცა საკუმეველნი სულნელნი და ნელსაცხებელნი პატიოსანნი არავინ შთაასხის ჰურჭელსა ღნიოშსა..." (ბალაჰვარ. $164_{10}$).

„დღეს დაადგის გჳრგჳნი შემკობილი ქვათაგან პატიოსანთა თავსა მისსა და ხვალე დაუცის ლაწჳ მისი სამარესა შინა" (ბალაჰვარ. $8_1$).

„და არა დავითმინო კიცხევა ოვსთა, არამედ სასოებითა და მინდობითა ღმრთისათა... და წარძღუანებითა ჯუარისა მის პატიოსნისათა, რომელი არის წინამძღურად... ვიძიოთ შური ოვსთა ზედა" (ჯუანშ. $148_4$).

პატივი, რომელიც სომხურშიაც იმავე სახით გვაქვს დაცული *պատիւ*, უცნობი წარმოშობის სიტყვად ითვლება. სოღდური მონაცემების საფუძველზე ptβy, ptvay (ptyw) და სხვა. ჰრ. აჭარიანი ალადგენს ფალაურ ფორმას *pativ, რომელსაც, მისი აზრით, სომხური ეყრდნობა. აჭარიანსვე მოჰყავს სხვადასხვა მკვლევართა მოსაზრებანი ამ სიტყვის დაკავშირებისა ძვ. სპარსულ pātuv-თან 'დაიფაროს, დაიცვას' (რიაბინინი), ძვ. ირანულ patibā-სთან, სკრ. pratibha- (მიულერი და სხვ.), მაგრამ დამაჯერებელ შთაბეჭდილებას არც ერთი მათგანი არ სტოვებს [1].

უეჭველია ანგარიში უნდა გაეწიოს სოღდურ ფორმებს — ptβyw 'craint, respect' და patyβu 'faveur' [2].

---

[1] *Աճառյան, Արմ. բառ.*, V, გვ. 908.

[2] E. Benveniste, Grammaire sogdienne, გვ. 280.

ი. გერშევიჩს მოცემული აქვს სოღდ. ptvay-ს ეტიმოლოგია < *patibaya „fear" ('შიში'). იხ. Gershevitch, A Grammar of manichean Sogdian, Oxford, 1954. §§ 176. 521.

რადგან საშ. სპარსულ ძეგლებში ეს სიტყვა დადასტურებული არ არის, საფიქრებელია, იგი ჩრდილო-ირანული წარმოშობისა იყოს და ქართულში და სომხურშიც ამ გზით მოდიოდეს (არშაკიდულ ფალაურსა და სოღდურს ბევრი შეხვედრები აქვთ).

**ნ6. პატიჟი**—'სასჯელი, წამება', „უპატიოდ, მოჭირვებით პყრობა" (საბა).

„ამის კაცისა *პატიჟი* მე არა რაჲ ჴელმეწიფების, არცა აღბმაჲ ძელსა არცა პყრობილებაჲ..." (ე. მცხ. $81_{24}$).

„...უკუეთუ ვინ-მე ცვალოს წესი პირველი და ყრმაჲ მოიყვანოს ყოფად მონასტერსა ამას, *პატიჟეულ* იყოს იგი ფრიად..." (გრ. ხანძთ., გვ. კზ$_{83}$).

„და ვერ განიკურნო შენ და ვერცა შვილნი იგი შენნი, ვიდრე არა შეინდოთ დედუფლისა მის გან უსამართლოდ *გაპატიჟებულისა* მჴევლისა მის ღმრთისა" (გრ. ხანძთ., გვ. ნჱ$_{14}$).

„არამედ მრავალ-მოწყალემან არა შეცოდებათა ჩუენთა ოდენი *პატიჟი* მოგუაგო, და ამით კნინითა *პატიჟითა* გუწუართნა" (ლ. მრ. $96_{27}$).

„და ძელსა დამოვჭკიდნე გუამნი თქუენნი, ხოლო უკუეთუ შეიცვალოს ძლევამან, შეიცვალოს *პატიჟმანცა*" (ბალავარ. $113_{33}$).

„აწ უკუე თუმცა ენება ღმერთსა ამისთჳს ხოლო *პატიჟეულ* ყოფაჲ შენი, ჰპოემცაა სიტყჳსგებაჲ წინაშე მისა?" (მამ. სწავლ. $28_{23}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„მით *პატიჟი* ეოცების" ($140_4$).
„რათგან ვერ შეგცვლის *პატიჟი*" ($297_4$).
„ნაცვალსა *პატიჟსა* მიგცემსო ზენა" ($523_3$).
„ჩემი სიკვდილი შენ ჩემად *პატიჟად* ნურად გგონია" ($242_1$).
„*პატიჟთა* და ჭირთა მალვად" ($369_4$).
„ნაწერი მის *პატიჟ*-გარდახდილისა" ($1359_3$).

*დაპატიჟება*—'მოწვევა, მოწოდება, მოხმობა'.

„ხოლო მათ ფრიად განიხარეს და ერთობით დიდითა *დაპატიჟებითა*, მოღვაწებისა მის საქმედ დაადგინეს" (გრ. ხანძთ. გვ. ლგ$_4$).

„ამანვე მეფემან დაჩი *დაპატიჟა* მთეულთა კახეთისათა, რათა აღიარონ ქრისტე" (ჯუანშ. $140_{14}$).

დ ა პ ა ტ ი ჟ ე ბ ა მოწვევის მნიშვნელობით განვითარდა დ ა ძ ა-
ლ ე ბ ი დ ა ნ (იძულება თხოვნით).

საინტერესოა, რომ საბა პ ა ტ ი ჟ სიტყვას პ ა ტ ი ვ სიტყვას უპირისპირებს და ერთად განმარტავს მათ: „პატივი — კეთილის მიპყრობა სიტყვით და საქმით (21,22 გამოსვლათა), ხოლო პატიჟი წინაუკმო: უპატიუროდ და შეჭირვებით პყრობა“ [1], ე. ი. მისთვის ეს ორი სიტყვა ანტონიმებს წარმოადგენს.

ეს სიტყვა პ ა ტ ი ჟ ი ჩვენ დავუკავშირეთ საშ. სპარსულ ფორმას patist, patišt 'ბრძოლა, წინააღმდეგობა', რომლისთვისაც ნიბერგი აღადგენს ძველ ირანულ ფორმას *patišta- [2].

პ ა ტ ი ჟ ი, ისე როგორც პ ა ტ ი ვ ი, სომხურთან საერთო ხმარების სიტყვაა და უცნობი წარმოშობისად ითვლება.

შდრ. სომხ. պատիժ 'სასჯელი, წამება, ტანჯვა' [3]. ამ სიტყვის ეტიმოლოგიისათვის ჰ. აჭარიანს მოჰყავს სხვადასხვა მკვლევართა მოსაზრებანი, რომელნიც ამ სომხურ სიტყვას ამა თუ იმ ირანულ ფორმას უკავშირებენ; მაგალითად, პატკანიანისა და ტერ-ავაქიანის აზრით, იგი ეყრდნობა ფალაურ paddāhišn-ს (ახ. სპ. pādāš), ბართოლომე აღადგენს ძველ ირანულ ფორმას *patiža- და სხვა.

ვ. აბაევის აზრით, ამ სიტყვასთან შეიძლება კავშირში იყოს ოსური fædīs|fædes 'განგაში, დევნა' [4].

57. **პატიმარი** — 'ტუსაღი, ტყვე'.

„და აღიხუნა ქუეყანანი და ციხენი მათნი, რამეთუ იგინი პ ა ტ ი მ ა რ ყვნა ციხესა შიგა თმოგჳსასა“ (სუმბატ დავითის-ძე, $382_{24}$).

„...და მათნივე შვილნი კლარჯთა მეფეთანი რომელნი დაშთეს ამათ ქუეყანასა, მოისრნეს ყოველნი სიკუდილითა პ ა ტ ი მ რ ო-ბ ა ს ა შინა“ (სუმბატ დავითის-ძე, $382_{28}$).

„წავედით და მივედით მას ციხესა, სადა სხედს პ ა ტ ი მ რ ა დ ბადრი იამანის ძე და ნოსარ ნისრელი“ (ამირ. დარეჯ. $30_{10}$).

„დაიწყეს მათ პ ა ტ ი მ ა რ თ ა ყივილი ვითა—კარი გაგვიღეო“ (ამირ. დარეჯ. $30_{22}$).

„მერმე მოვიდა ს ა პ ა ტ ი მ რ ო ს ა კარსა, ჰკრა ჴმალი და გატეხა კარი იგი და გამოასხა პ ა ტ ი მ ა რ ნ ი იგი“ (ამირ. დარეჯ. $70_{7}$).

„ოდითგან შენდა მოშორებულ ვარ, შენმან მზემან ვითარცა ვეშპისა პირსა ყოფილვარ პ ა ტ ი მ რ ა დ და გული უშენობისა ჭირითა ამივსია“ (ვისრამ. $246_{13}$).

---

[1] ს ა ბ ა , სიტყვის კონა, 1949, გვ. 510.

[2] H. N y b e r g, Hfsb. II, გვ. 108.

[3] Ա ճ ա ռ յ ա ն, Արմ. բառ., V, გვ. 902.

[4] В. А б а е в, Историко-этимологический словарь, გვ. 429.

„მე წუხელის შენისა პ ა ტ ი მ რ ო ბ ი ს ა გ ა ნ მიჰირვებული, მტი-რალი, გულითა შევეხუეწე ღმერთსა...“ (ვისრამ. $166_6$).

„იგი მზე ქაჯთა მეფესა ჰყავს, ქაჯეთს პ ა ტ ი მ ა რ ი ა.
მუნ მისვლა მიჩანს თამაშად, თუცა გზა საომარია“
(ვ. ტყ. $1320_1$).
„აწ შემინდევ, ვერა გნახე, შორს ამისთვის წავიარე,
გზა-გზა ყოფნა აღარა მცალს, პ ა ტ ი მ რ ა დ ა იგი მთვარე“
(ვ. ტყ. $1322_2$).

როგორც ზემოთ მოყვანილი ძველი ქართული ძეგლების კონ-ტექსტების განხილვიდან აშკარად ჩანს, ძველ ქართულში პ ა ტ ი მ ა რ სიტყვას მხოლოდ ერთი მნიშვნელობა ჰქონდა, სახელდობრ, ‘ტყვე, ტუსაღი, ციხეში მყოფი’, პ ა ტ ი მ რ ო ბ ა — ‘ტყვეობაში’ ყოფნა’, ს ა-პ ა ტ ი მ რ ო — ‘სატუსაღო’.

საბას თავის ლექსიკონში ეს სიტყვა განმარტებული აქვს რო-გორც „შეუკრავად პყრობილი“.

ახალ ქართულშიც ამ სიტყვას მნიშვნელობა არ შეუცვლია. პ ა ტ ი მ ა რ -ის ეტიმოლოგიის ცდა მოცემული აქვს იუსტინე აბუ-ლაძეს „ვისრამიანის“ ლექსიკონში [1]. სიტყვა პ ა ტ ი მ ა რ ს იგი ასე შლის: „ბ ა- (ირანული -ი თ) და ტ ი მ ა რ ‘დაცვა, თვალყურის ჭერა, წვალება, წუხვა’, ე. ი. ‘დაცული, დამწყვდეული, შეწუხებული, შევიწროებული’“.

ამ სიტყვას აშკარად ირანული იერი აქვს. ოღონდ ფონეტიკუ-რი სახის მიხედვით იგი უნდა მივაკუთნოთ არა ახალ სპარსულს, არამედ საშ. ირანულს და საკმაოდ ძველი ეპოქისას. მასში ადვი-ლად გამოიყოფა ცნობილი ძვ. ირანული ზმნისწინი pati-, შდრ. ავ. paiti-, ძვ. სპ. patiy-, საშ. სპ. pat- და სიტყვის ძირი mar- (და არა ტიმარ-, ახ. სპ. تیمار, როგორც ამას იუსტ. აბულაძე ფიქრობს).

ქართული სიტყვისათვის ამოსავლად უნდა მივიჩნიოთ საშ. სპარსული ფორმა patīmar (მოგვიანო paδīmar), ძვ. ირ. *patīmara-, რომელიც გვხვდება ჰაუგის მიერ გამოცემულ ფალაურ-ფაზენდის ლექსიკონში. აღნიშნული ლექსიკონის XIX თავს ეწოდება, ჰაუგის ტრანსკრიფციით, baba è nōzdahōm paδīmar, ე. ი. „კარი XIX, პა-ტიმარი“, უკანასკნელს ჰაუგი თარგმნის, როგორც crime and crimi-nals. თვით ტექსტში შესატყვისი პარაგრაფია: paδīmar < patīmar [2].

---

[1] იხ. „ვისრამიანი“, ლექსიკ., ტფილისი, 1939, გვ. 377.

[2] M. H a u g, Essay on Pahlavi, II, Pahlavi-pasend Glossary, თავი XIX.

აღნიშნული ფალაური ფორმა ფონეტიკურად სავსებით იდენტურია ქართული სიტყვისა და მნიშვნელობითაც უდგება მას: პ ა ტ ი მ ა-რ ი - დამნაშავე>დასჯილი>ტუსაღი [1].

ნ̄ჱ. **პკურება, საპკურებელი** — 'სხურება, სასხურებელი', უ ს უ პ ი.

„და დაკლან ჴბოჲ იგი წინაშე უფლისა და შეწირონ ძეთა აჰრონისათა მღდელთა სისხლი იგი მისი და მ ო ა პ კ უ რ ო ნ სისხლი იგი მისი გარემო საკურთხეველსა მას...“ (ლევიტ. $1_5$).

„და დააწოს თითი მღდელმან მან სისხლსა მას და ა პ კ უ რ ო ს სისხლისა მისგანი შჳდ გზის თითითა თჳსითა წინაშე ღმრთისა კრეტსაბმელსა მას თანა წმიდასა“ (ლევიტ. $4_6$).

„და ა პ კ უ რ ო ს სისხლისა მისგან, რომელ არს ცოდვისაჲ, კე-დელსა საკურთხეველისასა“ (ლევიტ. $5_9$).

ს ა პ კ უ რ ე ბ ე ლ ი:

„მასხურე მე ს ა პ კ უ რ ე ბ ე ლ ი თ ა შენითა და განვწმიდნე, განმბანე მე და უფროჲს თოვლისა განვსპეტაკნე“ (ფს. $50_9$).

ბ - ვ ა რ ი ა ნ ტ შ ი ა — „მასხურო მე უ ს უ პ ი თ ა...“.

„იხარებდინ ცანი და გალობდინ ქუეყანაჲ მათთჳს, რომელნი-იგი სხურებითა მით ბანად არიან და განწმედად არიან ს ა პ კ უ-რ ე ბ ე ლ ი თ ა მით ცნობისაჲთა და ძალითა მით ვნებისა მისებრ, რომელსა-იგი უსუპითა და ლერწმითა ასუეს“ (სინ. მრ. $83_1$).

ფუძე ზმნისა პ კ უ რ ე ბ ა და, მაშასადამე, ს ა პ კ უ რ ე ბ ე ლ ი-ს ა ც არის სიტყვა āpak|āpk 'წყლის, სითხის' მნიშვნელობით, რომელიც მომდინარეობს ირანული სიტყვიდან āp 'წყალი', შდრ. ა პ კ ა.

ა პ კ უ რ ე ბ ს გაკეთებულია ა ს ხ უ რ ე ბ ს ზმნის ანალოგიით: ს ხ მ ა — ს ხ უ რ ე ბ ა. ზმნა (ა) პ კ - უ რ - ე ბ ა ისევე იწარმოება ა პ ა კ-ისაგან, როგორც ლ ა გ ე ბ ა — ა ლ ა გ ე ბ ს ა ლ ა გ ი დ ა ნ, მ ბ ო-ბ ა — ა მ ბ ო ბ ს ა მ ბ ა ვ ი დ ა ნ (ა-მბ|ავ|ობს — ა მ ბ ო ბ ს, თავკიდური ა- გაგებულია ქცევის ნიშნად, ხოლო **ავ** — თემის ნიშნად).

ნ̄თ. **პოხ-ვა. პოხილი** — 'ნოყიერი, მაძღარი, ნაყოფიერი'.

„მაშინ იყოს წჳმაჲ თესლსა ქუეყანისა შენისასა, და პური ნაყო-ფისა ქუეყანისა შენისაჲ იყოს მაძღრივ და პ ო ხ ი ლ: და ძოვდეს საცხოვარი შენი მას დღესა შინა ადგილსა პ ო ხ ი ლ ს ა და ფართოსა“ (ესაიაჲსი, $30_{23}$).

---

[1] ავ. ზმნური ფუძე mar[2]- 'შემჩნევა, დაკვირვება, თვალთვალი' ზმნისწინით paiti- ნიშნავს 'მოგონებას, გახსენებას' (იხ. AirWb, 1143), მაგრამ ნაწარმოებს paitimara შესაძლოა ჰქონდა მნიშვნელობა 'ის. ვისაც თვალთვალი სჭირდება'.

„გარე-მომადგეს მე ზუარაკებ მრავალ და კუროთა პოხილთა მომიცვეს მე“ (ფს. $21_{13}$).

ა- ვარიანტშია კუროთა მართებულთა:

„მთაჲ ღმრთისაჲ, მთაჲ პოხილი, მთაჲ შეყოფილი და მთაჲ პოხილი“ (ფს. $67_{16}$).

„და ზროხანი მათნი პოხილ არიან“ (ფს. $143_{14}$). ბ-შია „და ზროხანი მათნი ზრქელ არიან“ (ფს. $143_{14}$, ბ).

განპოხება — 'განოყიერება, გასუქება, გაძღომა, დაკმაყოფილება'.

„...რამეთუ „სთქუ სოფელი წყალობით აღეშენოს“, „და ველნი შენნი აღივსნენ სიპოხითა. განჰპოხო შენ შუენიერებაჲ უდაბნოჲსაჲ და სიხარული ბორცუთა შეიმოსონ...“ (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $246_3$).

„ხოლო მან განიხარა ხილვაჲ ნეტართაჲ მათ და ჰრქუა მათ: „თქუენ ხართ სიწმინდისა ნაყოფნი, მცენარენი სულნელნი, ვარდნი შუენიერნი, ფინიკნი კეთილნი და ზეთის ხილნი ნაყოფ-სავსენი, ზეთითა მით სიწმიდისაჲთა პოხილნი, რომელთა ხილვითა დღეს განიპოხა სიბერჱ ჩემი და ამაღლდა სიხარული ჩემი ვითარცა რქაჲ მარტორქისაჲ“ (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $245_3$).

„ესრეთ რაჲ შუა წარჴდა სიმრავლჱ წელთაჲ, სიბერითა კეთილითა განპოხნეს და ფუფუნებულ და ჩჩჳლ იქმნეს საღმრთოჲთა ცნობითა“ (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $237_{26}$).

„არამედ შემდგომად არამრავალთა წელთა აღესრულა მამაჲცა ამათ ნეტართაჲ და წინაშე ღმრთისა მიიცვალა სიბერითა კეთილითა განპოხებული“ (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $221_{22}$.).

ძირი პოხ- დადასტურებული ძველ-ქართულ სიტყვებში: პოხვა, პოხ-ილი, გან-პოხ-ება, პოხ-იერ-ი და სხვ. მომდინარეობს, ჩვენი ფიქრით, საშ. სპარსული სიტყვიდან pīh (puh) 'ცხიმი, ქონი, სიმსუქნე', შდრ. ახ. სპარსული pīh 'ცხიმი[1], ქონი'. ავ. pitu-, ძვ. ინდ. pitu-, ბერძნ. πίων, ინდ. ევრ. *pi-, pay-, ძვ. ირ. pīϑu-, ბელუჯ. pīγ, ვახ. pīx, სომხ. փիփ 'სესხი', მეორე მხრივ, ავ. pīvah- 'ცხიმი', ძვ. ინდ. pīvas- 'ქონი, ცხიმი', pīvara 'მსუქანი', ლათ. pinguis, გერმ. feist, fett 'მსუქანი, ცხიმიანი', ოსური fīw|fev 'ცხიმი, ქონი', ქურთ. pīv, ბელუჯ. pīγ, ფალ. pīg, pīk, საკ. piy[2].

ჩვენ ვფიქრობთ, ქართ. პოხ და სომხ. փոխ ერთი წარმოშობის სიტყვებია. მნიშვნელობა სომხური სიტყვისა 'სესხი' არ არის მოულოდნელი, თუ გავითვალისწინებთ, რომ 'ქონი, ცხიმი' გაგე-

---

[1] Borhān-e Qāte', I, გვ. 450.

[2] Историко-этимологический словарь, გვ. 477.

ბულია, როგორც ‘ზედმეტი, ჭარბი, ზედნადები, პროცენტი’. შეადარეთ სპარსული čarb (>ქართ. ჭ ა რ ბ ი), სპარსულში ეს სიტყვა ნიშნავს ‘ქონს, ცხიმს’.

**60. სჩ̂**-(ს ჩ ი ს > რ ჩ ი ს, შ ჩ ი ს, რ ჩ უ ლ ი, უ რ ჩ უ ლ ო, დ ა რ ჩ ი ლ ი, მ ე რ ჩ უ ლ ე, შ ჩ უ ლ ი და სხვა).

„ნეტარ არს კაცი, რომელი არა მივიდა ზრახვასა ულმრთოთასა, გზასა ცოდვილთასა არა დადგა, საჯდომელსა უ რ ჩ უ ლ ო თ ა ს ა არა დაჯდა“ (ფს. $1_1$).

„არამედ რ ჩ უ ლ ს ა უფლისასა არს ნებაჲ მისი, რ ჩ უ ლ ს ა მისსა ზრახვნ იგი დღე და ღამე“ (ფს. $1_2$). ბ-შია შ ჯ უ ლ ი და უ შ ჯ უ ლ ო.

„რამეთუ შენ, ღმერთი, არა ეგრე ხარ, ვითარმცა გინდა უ რ ჩ უ ლ ო ე ბ ა ჲ; არა დაიმკვიდრონ შენ თანა უკეთურთა“ (ფს. $5_5$).

„არცა დადგენ უ რ ჩ უ ლ ო ნ ი წინაშე თუალთა შენთა: მოიძულენ შენ ყოველნი მოქმედნი უ რ ჩ უ ლ ო ე ბ ი ს ა ნ ი“ (ფს. $5_6$).

„უკუეთუ თქუენ იკითხავთ შ ჩ უ ლ ს ა და ესე არა გულისხმა-გიყოფიეს, აწ ამის გამო ვბრძანო თქუენი პყრობილებაჲ...“ (სინ. მრ. $239_{12}$).

„უკუეთუ არა, ნანდჳლვე დაიჴსნეს მამათა ჩუენთა მოცემული იგი შ ჩ უ ლ ი...“ (სინ. მრ. $239_{35}$).

„... მეყს ჴორცნი მისნი დაირღუეს და ცხორების მოყუარჱ იგი დაეცა და უშჩულო იქმნა ცუდად“ (სინ. მრ. $121_{10}$).

ს ა ჯ- (ს ა ჯ ა, მ ს ა ჯ უ ლ ი, ს ჯ უ ლ ი, გ ა ნ ს ჯ ა, დ ა ს ჯ ა).

„მ ი ს ა ჯ ე მე, ღმერთო, და ს ა ჯ ე შ ჯ ა ჲ ჩემი თესლისაგან არაწმიდისა, კაცისა ცრუჲსა და მზაკუვარისაგან მიჴსენ მე“ (ფს. $42_1$).

„ამისათჳს არა დადგენ ულმრთონი ს ა რ ჯ ე ლ ს ა, არცა ცოდვილნი ზრახვასა მართალთასა“ (ფს. $1_5$).

„ამისათვს არა აღდგენ ულმრთონი ს ა ს ჯ ე ლ ს ა, არცა ცოდვილნი ზრახვასა მართალთასა“ (ფს. $1_5$, ბ.).

„აწ, მეფენო, ესე გულისხმა-ჰყავთ და განისწავლენით ყოველნი მ ს ა ჯ უ ლ ნ ი ქუეყანისანი“ (ფს. $2_{10}$).

„დ ა ს ა ჯ ე ნ იგინი, ღმერთო; დაეცნენ იგინი ზრახვათა მათთაგან“ (ფს. $5_{11}$).

„ს ა ჯ ე ნ იგინი, ღმერთო; დაეცნედ იგინი ზრახვათა მათთაგან“ (ფს. $5_{11}$, ბ.).

„და აწ შენ ესრეთ ხარ ჩემ თანა, ვითარცა სხუანი ერისა ჩემისანი, რამეთუ, უკუეთუ ვინმე ბოროტი რაჲმე გიყოს, თანა-მაცა

რაჲთა გისაჯო მისგან; და ეგრეთვე შენ, უკუეთუ სხუასა ვისმე უყო, თანა-მაც, რაჲთა გისაჯო თავისა შენისაგან და უსაჯო თავსა ჩემსა შენგან და მერმე სახლსა შენსა და შვილთა შენთა, რამეთუ წარსწყმიდენ" (ბალაჭვარ. $5_{25}$).

შჯა:

„... და არავინ მიიღოს სიტყუაჲ საშჯელისაჲ თჳნიერ განმართლებისა ცხადად, და არა აქუს ძლევაჲ საშჯელსა შინა თჳნიერ მსაჯულისა" (ბალაჭვარ. $5_{31}$).

შჯულიერი — 'კანონიერი, კანონის შემსრულებელი':

„ხოლო სხუათა ქუეყანათა არიან კაცნი მართალნი, რომელნი შჯულიერად იტყჳან თავთა თჳსთა ენითა მათითა და ქადაგებენ წესიერებასა, და მრავალნი საქმენი წარწყმდებიან მათ შორის" (ბალაჭვარ. $47_{9}$).

მოსაჯული — 'მომჩივანი':

„არცა მსაჯული მოვიმადლე და ვერცა მოსაჯული დავაჯერე" (ბალაჭვარ. $152_{38}$).

„რამეთუ მე ფრიად განვარისხე ღმერთი შემოქმედი ჩემი და, მრავალნი მოსაჯულნი წარვავლინენ წინა ჩემსა, რომელნი შურის-გებასა ითხოვენ ღმრთისაგან ჩემ ზედა" (ბალაჭვარ. $152_{36}$).

მშჯავრი — 'განსჯილი, განაჩენი, გადაწყვეტილება, ბჭობა':

„და მერმე იცი სამართალი მშჯავრისა ჩემისაჲ და შჯაჲ ქურივთაჲ და ნუგეშინის-ცემაჲ ობოლთაჲ და წყალობაჲ გლახაკთაჲ და ხაშმთაჲ..." (ბალაჭვარ. $108_{24}$).

„მიუგეს და ჰრქუეს კერპთ მსახურთა მათ: ძეო მეფისაო, ვითარ იყოს მშჯავრი შენი ჩუენ ზედა საქმეთათჳს პირველთა, რომელნი ვქმნენით ბრძანებითა მამისა შენისაჲთა..." (ბალაჭვარ. $145_{19}$).

ჩვენ ვფიქრობთ, აღნიშნული სიტყვებისათვის (შჩული, სჯული, რჯული და მისთანანი) ამოსავალია საშ. საარსული ფუძე sač- 'იყო შესაფერისი, ჰამსი, წესიერი, ღირსი, საჭირო' და სხვა. შეადარეთ საშ. სპარსული sačēt 'ჰამს, ეგების, აუცილებელია, ღირსია, საჭიროა' და სხვა, sačakvar 'ღირსეული, შესაფერისი, ხამსი, წესიერი', და სხვა[1]. ქართულში sač- პირველად გადმოვიდა, როგორც **ხაჩ-** და **ხაჯ-**, ხოლო ხმოვნის შეკუმშვის შემდეგ მივიღეთ, ერთი მხრივ, შჩის—შჩული და რჩის—რჩული, ხოლო მეორე მხრივ, შჯის—შჯული და რჯის — რჯული და სხვა. ზემოთ მოყვანილია ძველ

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 198—199.

ქართულში დადასტურებული ფორმები. მნიშვნელობისათვის სჯ-ის 'შესაფერისს, ღირსეულს მიუზღავს', სჯული, გან-სჯ-ილი 'რაც ღირსეულია, აუცილებელი, ჯამს' და სხვა მნიშვნელობათა შემდგომი დიფერენციაცია ქართულ ნიადაგზეა მომხდარი. ახალ სპარსულში საშ. სპარსული sač- იღებს saz-ის სახეს. შეადარეთ سزیدن — سزد 'ჯამს, ეგების, ღირსია, საჭიროა' და სხვა. سزا-sazā: 1. საზღაური, სასჯელი, მისაგებელი, ჯილდო', 2. 'ღირსი, ღირსეული', بسزا 'როგორც საჭიროა, შესაფერისია' და სხვა[1]. შდრ. სომხ. *պատշաճ* 'ღირსი, ხამსი, სწორი'. პრევერბიანი პართულიდან შეთვისებული ფორმა, სადაც s>ʒ-ს č-სთან ასიმილაციის შედეგად.

61 **ტაბასტაკი** — 'ხალიჩა, საფენი'.

„და ტ ა ბ ა ს ტ ა კ - დ ა გ ე ბ უ ლ თ ა მათ და სამეუფოჲსა ტაბლისა ზედა მსხდომარეთა დაადგრა ზე..." (სინ. მრ. $208_6$).

საშ. სპარს. tapastak>taβastak 'ხალიჩა', სომხური *տապաստակ* 'ხალიჩა, ჭილოფი, საფენი, სუფრა' და სხვა, ახ. სპ. تفسیت 'ფოჩებიანი ხალიჩა'[2].

62. **ტალავარი** — 'საჩრდილობელი' (ლუკა, $9_{33}$)

ტ ა ლ ა ვ რ ო ბ ა — „ესე არს პასექიდან მეერგასისე დღე" (საბა).

„და იყო განშორებასა მას მათსა მისგან ჰრქუა პეტრე იესუს: მოძღუარ, კეთილ არს ჩუენდა აქა ყოფაჲ, და ვქმნეთ სამ ტ ა ლ ა ვ ა რ: ერთი შენდა, ერთი მოსესა და ერთი ელიაჲსა, რამეთუ არა იცოდა, რასა იტყოდა" (ლუკა, $9_{33}$).

„ბრწყინვალე არს ჩუენდა კრებაჲ ესე დღისაჲ ამის, საყუარელნო; ბრწყინვალე არს დღესასწაული ჭეშმარიტისაჲ ამის ტ ა ლ ა ვ რ ო ბ ი ს ა ჲ უფროჲს ძუელისაჲ მის: ბრწყინვალე არს კარავი ესე ჩუენი უფროჲს პირველისა მის; არა ფურცელთაგან ხეთაჲსა შექმნულ არს, რომელთა წარმავალი საჭმელი გამოაქუს, არამედ საღმრთოთაგან წესთა შემკულ არს, რომელსა სულიერი და წარუვალი საზრდელი აქუს: არა საწუთროჲ ტ ა ლ ა ვ ა რ ი არს, არამედ საუკუნოჲ კარავი არს..." (სინ. მრ. $191_6$).

„ხოლო ეგრეთცა ჰელ-ყვეს და იწყეს შჷნებად მცირჷ ტ ა ლ ა ვ ა რ ი და ადგილი რაჲმე მონასტრისაჲ და დაყვნეს მუნ არამცირედნი დღენი" (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $222_{27}$).

წარმოშობით სიტყვა ტ ა ლ ა ვ ა რ ი პართულია. გვხვდება მანიქეველურ პართულ დოკუმენტებში ფორმით tlw'r, t'lwr-

---

[1] Borhān-e Qāte', II, გვ. 1137.

[2] იხ. ა. შ ა ნ ი ძ ე, სინური მრავალთავი, გვ. 331.

tălvar[1] აღნიშნავს 'დარბაზს, სასახლეს'. ე. ბენვენისტის აზრით, აქედან მომდინარეობს სომხ. *տաղաւար* 'კარავი, საჩრდილობელი, ქოხი' და სხვა. შესატყვისი ბერძ. *σκηνή*-სი, ებრ. suknāh-ისა („კარავი ფურცელთაგან ხეთასა შექმნილი"), დღესასწაული ტ ა ლ ა ვ რ ო ბ ი ს ა — სომხურშია tawn tałavaraharac -*տօն տաղաւարահարաց* сенопочитание, скинопигия[2]. ასეთივე უნდა ყოფილიყო მნიშვნელობა საშ. ირ. tălvār-ისა, აგრეთვე სპარსული tălār-ისაც — 'une constructions léger en boi, destinée à recevoir et héberger des hots de passage'. ბენვენისტის აზრით, ფორმით სომხური tałavar ჰგავს სიტყვას sałavart 'ჩაჩქანი' (*sal-vart-იდან, შდრ. ირ. *sāra. vrti, ავ. sāra. vara-), მაგრამ პართული ფორმის მიხედვით აქ საქმე გვაქვს უფრო ძველ l-სთან, ვიდრე დისიმილირებულ r-სთან. tăl, როგორც ჩანს, ხის სახელია, როგორც მაგალითად სკრ. tāla-პალმა ხე', ოს. talm 'ხის სახელი', მაგრამ ირანულში მას უნდა ჰქონოდა მნიშვნელობა 'ტოტებისა' (branchage), რომელიც აქამდე არ არის დადასტურებული[3]. ეს სიტყვა ახალ სპარსულშიც არის წარმოდგენილი, შეადარეთ, ახ. სპარსული tālār[4] 'დარბაზი, მისაღები დარბაზი' და სხვა, უბრალოდ 'სალონი'. სპარსელი ლექსიკოგრაფები განსაზღვრავენ tālār-ს როგორც 'ხის სახლს, დაფუძნებულს სვეტებზე'. გურანი tālār, გილაკი tālār, შეადარეთ ახ. ქართ. თ ა ლ ა რ ი.

ხევსურულში ტ ა ლ ა ვ ა რ ი — ზოგადი სახელია ტანისამოსისა: საფარველი > ტანის საფარველი > სამოსელი.

**63. ურაკპარაკი** — „საჩინო წარსავალი ადგილი, გინა უბანი, გინა თეატროთა ზედა წარჩინებულთა სადგომი" (საბა).

„განვედ უ რ ა კ პ ა რ ა კ ა დ, მებოძირთა გზისათა და იკითხე მისთჳს და იძიე იგი უბანთა ქალაქისა გინა დაბისათა..." (მამ. სწავლ. $173_{41}$).

„...რამეთუ უყუარნ მათ შორის შესაკრებელთა და უ რ ა კ-პ ა რ ა კ თ ა თაყუანის-ცემაჲ, რაჲთამცა აუცნეს კაცთა" (მათე, $6_5$). de-შია „შ ე ს ა კ რ ე ბ ე ლ თ ა შორის და უ ბ ა ნ თ ა".

---

[1] W. Henning, Mir. Man., III, Gloss. BSOAS, XI, 1943, გვ. 73.

[2] ასე ეწოდება დღესასწაულს, რომლის დროს ისრაიტელები, იგონებენ რა კარავში თავის ყოფნას ეგვიპტეში წასვლისას, აშენებენ კარავს ტოტებისაგან და ცხოვრობენ შიგ 7 დღის განმავლობაში (ლევიტ. $23_{42}$); А. Худабашев, Армяно-русский словарь, II, გვ. 451.

[3] E. Benveniste, Mots d'emprunts, გვ. 67, 68.

[4] Borhān-e Qāte', გვ. 462.

სომხურში: *„զի սիրեն ի ժողովուրդս և յանկիւնս հրապարակաց կալ յաղօթս որպէս զի երևեսցին Մարդկան.“*

„ხოლო ეკრძალებოდეთ კაცთაგან, რამეთუ მიგცნენ თქუენ კრებულებსა და შორის ურაკპარაკთა მათთა გგუემდენ თქუენ“ (მათე, $10_{17}$). dε-ში: შესაკრებელთა.

შდრ. სომხ: *„Զգոյշ լինիջիք ի մարդկանէ զի մատնեսցեն զձեզ յատեանս. և ի ժողովուրդս իւրեանց տանջեսցեն զձեզ“*.

სომხურ სიტყვას *հրապարակ*[1] აჭარიანი აწარმოებს ფალაურიდან *frapāδak-იდან (fra-+*pāδak- ავ. pāδaka-, pāδa- 'ფეხი). შეადარეთ საშ. სპ. pāyak 'გზა, სავალი' (სიტყვასიტყვით 'საფეხო').

დე-ლაგარდის აზრით, აქ საქმე გვაქვს ახ. სპარსულ სიტყვასთან فرواره-farvāra 'ხაზინა, საუნჯე, ქართ. საგანძური'. შდრ. ქართ. შესაკრებელი.

ჩვენი ფიქრით, აჭარიანის მოსაზრება უფრო ახლოა სიმართლესთან ფორმითაც და შინაარსითაც. იგი ეყრდნობა, როგორც ჩანს,[3] ა. მეიეს შრომას „Sur les mots iranniens empruntés par l' arménien“ (MSL, Paris, t. XVII).

**64. უნასი** — 'ცოდვა, ბოროტება, ავი, ბოროტი, ცოდვილი'.

„ამას ჯერსა შეღამიწყნარეთ მე ამას უნასსა ზედა“ (გამოსვლ. $10_{17}$).

„ხოლო რომელნი შეპყრობილ იყვნეს უნასთათჳს და კაცის-კლვისათჳს, ბრძანა მათთჳს, რაჲთა მიეცეს საკმარი საფასეთაგან მისთა, რომელი კმა, ეყოს ფართოებით საპყრობილესა შინა...“ (ბალაჰვარ. $135_{32}$).

„ძიძა მოაბადის შიშისაგან ფიცხლა დაიმალა, მით რომელ ყოვლისა ფათერაკისა და უნასისა-მოქმედი იგი იყო“ (ვისრამ. $149_{38}$).

შდრ. პართული vinās[2] 'ცოდვა, ბოროტება, სიავე', ძვ. ირანული *vināsa-, სკრ. vināša- 'დაღუპვა, წარწყმედა', საშ. სპ. wn'h[3], ახ. სპარს. gunāh گناه 'ცოდვა, დანაშაული'[4], არაბ. جناح, სომხ. *վնաս* 'ცოდვა, დანაშაული'[5].

---

[1] *Աճառյան, Արմ. բառ.*, IV, გვ. 431.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 243.

[3] A. Meillet, Sur les mots iraniens empruntés par l'arménien, MSL, t. XVII, გვ. 1—2.

[4] Б. Миллер, Персидско-русский словарь, I, გვ. 427.

[5] H. Hübschmann, AG, I, გვ. 249.

65. **ფართო** — 'განიერი, თავისუფალი', *ფართოება* — 'შუება, ლხინება'.

„ჭირსა ჩემსა ვხადე უფალსა, და ისმინა ჩემი და გამომიყვანა მე *ფართოდ*“ (ფს. $117_5$).

„ხოლო მიმოგანიმსტურეს და იხილეს და არა იპოვა ადგილი ველოანი და *ფართოებით* შემწყნარებელი მათი“ (ს. ზ. $153_{27}$).

„...რამეთუ მრავალ გზის მწუხარებაჲ ფრიადი მოაწიის კაცსა ზედა, რაჲთა მით დასცეს, და მრავალ გზის—სიხარული და *ფართოებაჲ*“ (მამ. სწავლ. $18_8$).

„და უკუეთუ ამით ვერ შეუძლის ვნებად მისა, მაშინ მისცის მას სიმდიდრე და *ფართოებაჲ*, და აღამაღლის და მისცნის მას საცთურად მონაგებნი მრავალნი, რომელი არს უძლიერეს ყოველთა ვნებათა“ (მამ. სწავლ. $18_{17}$).

„არა გასმიესა, ძმაო, რავდენ გზის ჩოიწეჲს მტერი შენ ზედა ამისგან, რამეთუ გპოის შენ მრავალ გზის შუებასა და *ფართოებასა* და მრავალ გზის იწროებითა და მწუხარებითა და განსაცდელითა“ (მამ. სწავლ. $18_{26}$).

„გზაჲ იგი ცხორებად მიმყვანებელი *იწრო და საჭირველ არს*, ხოლო გზაჲ იგი, რომელსა მიჰყავს წარსაწყმედელად, *ვრცელ და ფართო* არს იგი“ (მამ. სწავლ. $48_{25}$).

„და ამით და ესევითარითა მახვლითა განსწონნ გულსა მისსა და ამით დააბრკოლებნ ძიებისაგან სწავლისა, და *ფართოებასა* შეახედვებნ“ (ბალაჰვარ. $67_{22}$).

„და მი-მცა-უშუეს შუებათა და გულის-თქუმათა მიმართ და *ფართოებით* ცხორებად, და ესევითარითამცა მოიმძევლნეს გულნი კაცთანი, არამცა ლოცვითა და მარხვითა...“ (ბალაჰვარ. $73_{21}$).

„და ესრე სახედ იწროება უჩნს სულსა მართალსა აქაჲ ესე ცხორებაჲ მერმისა მის თანა დიადებისა, ვითარცა ყრმამან რაჲ დაუტევის სიიწრე საშოჲსაჲ და *იხილის ფართოებაჲ* და ნათელი სოფლისაჲ“ (ბალაჰვარ. $153_{35}$).

„ხოლო გონებამან შეაყენა იწროებასა და ჭირით ასწავა ცხორებაჲ და მიუხუნა გულის-თქუმანი და ამხილა ვნებაჲ და ტანჯვაჲ მომავალი *სიფართით* და შუებით ცხორებათა ზედა“ (ბალაჰვარ. $68_{25-26}$).

სკრ. **pr̥thuḥ** 'განიერი, ფართო, ვრცელი', **práthaḥ** 'სიფართოვე', ავ. **pərəϑu.fraϑō** 'სიგანე', **pərəϑu.frāka** 'შორს გავრცელებული', **pərəϑu.ainika** 'ფართოფრონტიანი', ბერძ. πλατύς, ი. ევრ. ***pl̥th-** [1]

---

[1] **AirWb**, გვ. 893—899; **H. Reichelt, AE**, გვ. 459.

ჰანს ფოგტი ფიქრობდა, რომ ქართული ფორმა ფ ა რ თ-ო და სომხური harθ-, რომელთა სიახლოვეს ჰუბშმანი ეჭვის ქვეშ აყენებდა აზრობრივი სხვაობის გამო, განეკუთვნებიან იმავე ინდოევროპულ ფუძეს, რომელსაც ბერძ. πλατύς 'განიერი' და უნდა მოდიოდნენ საერთო წყაროდან. ეს წყარო კი ისეთი უცნობი ინდოევროპული ენაა, სადაც ადგილი ჰქონდა ი. ე. r-სა და l-ს აღრევას, მაგრამ ჰ. ფოგტი რატომღაც უგულებელჰყოფს ინდურ-ირანულს, სადაც გარდა იმისა, რომ ადგილი აქვს ინდ. ევრ. r-სა და l-ს აღრევას, ინდ. ევრ. pl̥th-ის ეკვივალენტებად გვევლინება ძვ. ინდ. pr̥thuḥ, ავესტ. pərəθu-, რომელიც ფონეტიკურად ყველაზე ახლოა ქართ. ფ ა რ თ ო ს-თ ა ნ[1]. სომხური, ირანულიდან ნასესხები, ფორმა არის հարթ (hart'). როგორც ქართულში, ისე სომხურში ეს სიტყვა შეთვისებული უნდა იყოს ჩრდილო-ირანული დიალექტებიდან, რადგან ძველი ირანული (მარცვლოვანი) r̥ მხოლოდ ამ დიალექტებში იძლევა ar ჯგუფს. სპარსულში იგი გვაძლევს ur-ს ან ir-ს, შდრ. vr̥ka- 'მგელი', ახ. სპ. gurg, ახ. სპ. buzurg 'დიდი' ძვ. ირ. vazr̥ka-დან და სხვა[2].

**66. ჰასაკი** — 1. 'ხანი'. 2. 'შეხედულება, გარეგნობა, სახე'.

1. ჰ ა ს ა კ ი — 'წლოვანება':

„რამეთუ ყოველივე წინასწარმეტყველი რაჟამს ჰ ა ს ა კ ს ა თჳსსა მოიწიის, მაშინღა მადლსა მას წინასწარმეტყუელობნ, და რომელსამე უკუანაჲსკნელ ჟამთა მოეცის, ხოლო ესე იოვანე ექუსის თჳსა რაჟამს იდვაღა მუცელსა შინა, წესსა მას შჯულისასა იზარდებოდა იგი...“ (სინ. მრ. $207_5$).

„ვთქუ, ვითარმედ: ჰ ა ს ა კ ი ჩემი დაბერდეს, ვითარცა ხჱ დანაკისკუდისაჲ მრავალ ჟამ ვცხონდე“ (იობ. $29_{18}$).

„და ვითარ მოხუცებულ იყო, იქმნა ნეტარი იგი ოთხმეოცდახუთისა წლისა, ჟამთა ოდენ ჰ ა ს ა კ ი ს ა მისისათა აღდგა დევნულებაჲ დიდი ქრისტიანეთა ზედა ყოველსა ქუეყანასა ქართლისასა“ (ძვ. ქართ. ლიტ. ქრ. $74_{41}$).

„ხოლო ამას ნეტარსა დაღაცათუ აქუნდა სიყუარული მღდელობისაჲ, შეზრუნდა სიტყუასა მათსა ზედა და შიში დაეცა სიახლისათჳს ჰ ა ს ა კ ი ს ა მისისა...“ (ძვ. ქართ. ლიტ. ქრ. $101_{19}$).

„და იყო ჰ ა ს ა კ ი თ ა ვითარ ათოთხმეტისა წლისა...“ (ძვ. ქართ. ლიტ. ქრ. $171_5$).

---

[1] А. Мейе, Введение в сравнительное изучение индо-европейских языков, გვ. 181.

[2] Hans Vogt, Arménien et caucasique du sud, Norsk Tidskrift for Sprogvidenskap, Bind IX, 1938, გვ. 331.

„და ვიხილე კაცი ერთი ჰასაკოვანი და მოხუცებული...“ (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $298_{34}$).

2. ჰასაკი — 'შესახედაობა, გარეგნობა, სახე, ტანი' (рост):

„ვინ თქუენგანი ზრუნვიდეს და შეუძლოს შეძინებად ჰასაკსა თჳსსა წყრთა ერთ?“ (მათე, $6_{27}$, ლუკა, $12_{25}$).

„და უნდა ხილვაჲ იესუჲსი, ვინ-ძი არს, და ვერ უძლო ხილვად ერისა მისგან, რამეთუ ჰასაკით იყო იგი მცირე“ (ლუკა, $19_{3}$).

„ხოლო იყო ხილვითა დიდ, ჴორცითა თხელ, ჰასაკითა სრულ, ყოვლად კეთილ, სრულიად გუამითა მრთელ და სულითა უბიწო“ (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $241_{12}$).

„ესე აზნაური შემკულ იყო ყოვლითა სისრულითა და სიმდიდრითა, სიბრძნითა, ჰასაკითა და ახოვნებითა, და ყოველსა ზედა საქმესა განმარჯუებითა და კეთილად მორწმუნებითა ქებულ იყო“ (გრ. ხანძთ. $248_{8}$).

ზოგჯერ ძნელია კონტექსტის მიხედვით გავიგოთ — ლაპარაკია სიმაღლეზე (рост) თუ წლოვანებაზე (возраст), მაგალითად, „ძვ. ქართული ლიტერატურის ქრესტომათიის“ ლექსიკონში გამოთქმა „გრძელნი ჰასაკითა“ განმარტებულია, როგორც 'მაღალი ტანისა', რაც, ჩვენი ფიქრით, შეცდომაა, რადგან აქ ლაპარაკია ხნოვანებაზე (ადამიანის ტანზე გრძელი ქართულში არ ითქმის, თუ არ დაცინვით).

„და ვითარცა იხილა მეფემან მჴცოვანებაჲ იგი მათი შუენიერი, რამეთუ იყვნეს გრძელნი ჰასაკითა, შუენიერნი სიტყჳთა და მდაბალნი გონებითა, ითხოვდა მათგან ლოცვისა ყოფასა მისთჳს“ (ქართ. ლიტ. ქრ. $175_{11}$). კონტექსტში ზემოთაც და ქვემოთაც ლაპარაკია მოხუცებზე, მათ მშვენიერ ქალარაზე, „რამეთუ იყვნენ გრძელნი ჰასაკითა“ ნიშნავს დიდი ხნისა, მრავალი წლისა და არა მაღალი ტანისა.

ჰასაკი, ასაკი სომხურთან საერთო სიტყვაა და უცნობი წარმოშობისად ითვლება, შდრ. სომხური *հասակ* 'ასაკი, წლოვანება, სიმაღლე, ტანი'.

ჩვენ ვფიქრობთ, ეს სიტყვა საშ. ირანული წარმოშობისაა და შესულია სომხურში პართულიდან. მისი ახალი სპარსული ექვივალენტია سا ،آسا 'მსგავსი' (სახისა, შეხედულებისა) გამოთქმებში پیل آسا pīlāsā 'სპილოსებური' (სპილოს სახისა), شیر آسا šīr āsā 'ლომის მსგავსი' (ლომის სახისა)[1].

---

[1] **Borhān-e Qāṭe‘**, I, გვ. 39—40. შენიშვნა 1.

-āsā სუფიქსის ფორმით სიტყვის ბოლოს ერთვის სახელს და მსგავსებაზე მიუთითებს: მსგავსი > სახე, შესახედაობა, ოდენი! ამოსავალი მნიშვნელობა ა ს ა კ ი ს ა უნდა იყოს სწორედ ს ა ხ ე, შ ე ს ა ხ ე დ ა ო ბ ა, ტ ა ნ ა დ ო ბ ა და შემდეგ — წ ლ ო ვ ა ნ ე ბ ა, ხ ა ნ ი (შდრ. рост — возраст). საინტერესოა, რომ ოსურში არის სიტყვა as- წლოვანების (возраст) აღსანიშნავად, რომელსაც ვ. მილერი უკავშირებდა აღნიშნულ ახ. სპარსულ სიტყვა-სუფიქსს -āsā.

სემანტიკა ოსური as|asæ-სი არის 'величина, рост, возраст', იხმარება აგრეთვე თანდებულის ფუნქციით მნიშვნელობით 'равный по величине, возрасту': xoxy jas 'მთისოდენა', ūjas 'იმოდენა, იმისოდენა', 'მისი სწორი, ამდენი, ოდენი', cas (<cæjas-იდან) 'რამდენი', 'რაოდენობით', asæj-læg, zondæj-syvællon- (ростом—мужчина, умом—младенец), as læg 'მოზრდილი მამაკაცი', 'взрослый мужчина', mysty jas 'თაგვის ოდენა' [1]. ვ. აბაევს ვ. მილერის დაკავშირება ოს. as ისა სპარსულ ās, āsā-სთან დამაჯერებლად არ ეჩვენება, იმის გამო, რომ āsā სპარსულში სუფიქსია და სუფიქსისაგან დამოუკიდებელი სიტყვის მიღება უფრო ძნელი დასაშვებია, ვიდრე პირიქით. სემანტიკაც, მ ს გ ა ვ ს ი > ს ი დ ი დ ე, რ ა ო დ ე ნ ო ბ ა, წ ლ ო ვ ა ნ ე ბ ა, არ არის დამაჯერებელი მისთვის. საქმე იმაშია, რომ სპარსული სუფიქსი და აღნიშნული ოსური თანდებული ერთი და იგივეა წარმოშობით; ოღონდ ოსური ახ. სპარსულიდან არ მომდინარეობს. სპარსული āsā კანონზომიერი ფონეტიკური შესატყვისია ფალაური hāsāk, āsāk-ისა (შდრ. āšnā<āšnāk, burnā<burnāk და მისთანანი). მნიშვნელობით 'მსგავსის' მიღება ადვილია ცნებიდან 'სიდიდე, ოდენობა' ო დ ე ნ ი- (სიდიდით, ტანით, სახით) = 'მსგავსი, ტოლი, შესაფერისი'. რაც შეეხება ქართული, სომხური და ოსური ფორმების ურთიერთობას, აქ მნიშვნელობათა სრული იდენტობა გვაქვს. ჰ ა ს ა კ ი — ისე, როგორც as ოსურში, ნიშნავს, ერთი მხრივ, სიდიდეს, სიმაღლეს და, მეორე მხრივ, წლოვანებას, ხანს. შდრ. ქართ. ა ს ა კ ო ვ ა ნ ი და ოს. as læg 'мужчина в зрелом возрасте'. ამის გამო ოსური as უნდა შევუპირისპიროთ არა ახალ სპარსულ სუფიქსებს -ās āsā, არამედ ამ სუფიქსებისათვის ამოსავალ საშ. ირანულ სიტყვას hāsāk, რომელიც შემონახულია სომხურსა და ქართულში.

---

[1] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 75.

# საშუალო სპარსული სიტყვები ქართულში

1. ალაგი — 'მხარე, კუთხე, ადგილი'; ძვ. ქართულში — 'გზა, ბილიკი'. „ფართო ყვენ სლვანი ჩემნი ქუეშე ფერჴთა ჩემთა, რაჲთა არა მოუძლურდენ ა ლ ა გ ნ ი ჩემნი" (ფს. $17_{37}$).

„შვილნი უცხოთანი განკფდეს და კელობდეს ა ლ ა გ თ ა მათთაგან" (ფს. $17_{46}$).

„სიტყუაჲ მისი სანთელი არს აღნთებული, ბრწყინვალე, განმანათლებელი ყოველთა განყენებულთაჲ და მისგან გამოვალს ნათელი განმანათლებელი ა ლ ა გ თ ა მათ მორწმუნეთასა" (მამ. სწავლ. $188_{4}$).

„მისგან ბრწყინავს სული და ვალს იგი დაუბრკოლებელად ა ლ ა გ თ ა მათ, სავსეთა მშჳდობითა, და მიიწევს იგი ქუეყანასა მას მამულსა" (მამ. სწავლ. $193_{28}$).

უ ა ლ ა გ ო:

„ხამსა, კაცმან პატრონისა საწყინარსა არ დახედნეს,

ოდენ სიტყვა უმეცრული უ ა ლ ა გ ო დ დაიყბედნეს?!"

(ვ. ტყ. $758_{2}$).

„განმზადენით გზანი უფლისანი და წრფელ ყვენით ა ლ ა გ ნ ი მისნი" (მათე, $3_{3}$, ლუკა, $3_{4}$).

ქართული სიტყვა ა ლ ა გ ი მომდინარეობს საშუალო სპარსული სიტყვიდან **ārak** || **ālak**[1] 'მხარე, გვერდი, მიმართულება', ტურფ. ფალ. **araγ**, ავ. **arəδah**[2] 'მხარე, ნახევარი, ნაწილი, ხვედრი'. შდრ. სკრ. **ardha-** 'ნაწილი', ოს. **ærdæg**[3] 'მხარე, ნახევარი', **ardægæj** 'აქედან', **cirdægæj** 'საიდან', მანიქ. საშ. სპ. אאוג[4] 'მხარე'.

ფონეტიკურად ქართული ფორმა ფალაურის იდენტურია: ა ლ ა გ — **ālak** (**k** > **g** — გვიანდელი გამოთქმის შედეგია).

ჩვენ ვფიქრობთ, არ არსებობს სემანტიკური ხასიათის დაბრკოლებაც ამ ორი სიტყვის ერთმანეთთან დასაკავშირებლად.

ამ სიტყვის ახალი ქართული მნიშვნელობა 'ადგილი' ადვილად შეიძლება გამოვიყვანოთ ფალაური მნიშვნელობიდან 'მხარე', 'გვერდი'. ხოლო ძველი ქართული მნიშვნელობა გ ზ ი ს ა აგრეთვე დაუბრკოლებლივ დაუკავშირდება ცნებას 'მხარე, მიმართულება' > გ ზ ა.

---

[1] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 30.

[2] Chr. B a r t h o l o m a e, AirWb, გვ. 193—194.

[3] Вс. М и л л е р, Осетинско-русско-немецкий словарь; В. А б а е в, Историко-этимологический словарь осетинского языка, I, გვ. 172—173.

[4] C. S a l e m a n n, Man. Stud., გვ. 40.

შესაძლებელია ორივე მნიშვნელობა: 1. ადგილისა, 2. გზისა, ამ სიტყვას ქართულში ძველთაგანვე ჰქონდა[1].

2. **ამხანაგი** — 'მეგობარი, ტოლი, სწორი, თანამგზავრი'.

„ამხანაგი მისი შეჭირვება იყო და ნადიმი — მგზავრობა" (ვის. რამ. $125_{10}$).

„მესამე ლექსი კარგია სანადიმოდ, სამღერელად,
სააშიკოდ, სალაღობოდ, ა მ ხ ა ნ ა გ თ ა სათრეველად"
(ვ. ტყ. $17_2$).

„აგრე უთხრა: „ა მ ხ ა ნ ა გ ო იყავ მანდა, მომიცდიდე,
წავალ თოკთა მოსახმელად, მწადსო, თუმცა ამოგზიდე"
(ვ. ტყ. $256_1$).

„მას ღამესა ერთგან იყვნეს შვენიერნი ა მ ხ ა ნ ა გ ნ ი"
(ვ. ტყ. $668_4$).

„ამოა, კარგსა მოყმესა რა ომი გაჰმარჯვებოდეს,
„ა მ ხ ა ნ ა გ თ ა თ ვ ი ს ეჯობნოს, ვინც ამას თანა-ჰხლებო-
დეს" (ვ. ტყ. $1052_3$).

ა მ ხ ა ნ ა გ ო ბ ა:

„ქრთამსა სთხოვს და ა მ ხ ა ნ ა გ ო ბ ს, თუცა ცრემლსა ვერ
იწურვებს" (ვ. ტყ. $764_1$);

„ფრიდონ ლაღი ა მ ხ ა ნ ა გ ო ბ ს საუბართა ესოდენთა"
(ვ. ტყ. $1407_1$).

„ერთმანერთსა, თუ: „მე გჯობო", სიცილით ეუბნებოდეს,
ა მ ხ ა ნ ა გ ო ბ დ ე ს, ლაღობდეს, იქით და აქათ დ კებოდეს"
(ვ. ტყ. $79_3$).

სიტყვა ა მ ხ ა ნ ა გ ი ახ. სპარსულში შემონახულია هم‌خانه-ს[2] ფორმით და ნიშნავს უმთავრესად 'მეზობელს', ham-xānah 'თანამოსახლე' (сожитель).

ქართული სიტყვა ფორმის მიხედვით საშ. სპარსულიდან უნდა მოდიოდეს, მიუხედავად იმისა, რომ გვიანდელ ძეგლებში გვხვდება.

---

[1] ჰ. ფოგტი (იხ. Arm. et. cauc. du sud, გვ. 337) სიტყვა ა ლ ა გ - ში გამოყოფს ძირს ლაგ-, ისე როგორც ზმნაში v-a-lag-eb, და უკავშირებს მას ინდოევროპულ ფუძეს *legh-. მაგრამ ზმნა ლ ა გ ე ბ ა ნაწარმოებია, ჩვენი ფიქრით, სიტყვა ა ლ ა გ ი დ ა ნ და არა პირიქით, ისე როგორც ა მ ბ ო ბ ს, მ ბ ო ბ ა ნაწარმოებია სიტყვიდან ა მ ბ ა ვ ი (ამბავობს<ამბვობს<ამბობს, აალაგებს>ალაგებს, ე. ი. 'აბინავებს', შეადარეთ რუსული повесть—повествовать, место—помещать და სხვა). მითუმეტეს, ზმნა 'ლაგება, ალაგებს' ძველ ქართულში არ არის დადასტურებული, იგი ქართულისათვის ახალი წარმოებაა. ინდოევროპული *legh- ფუძე, ბერძნ. *λέκτο*, ლათ. lectus, სლავ. legą და სხვა შეიძლება მართლაც გვაქვს ქართულ ლ ო გ ი ნ-ში, მაგრამ ა ლ ა გ-თან მას კავშირი არა აქვს.

[2] **Б. Миллер**, Персидско-русский словарь, გვ. 595.

მისთვის ამოსავალია საშ. სპ. *ham-xānak, რაც სიტყვასიტყვით ნიშნავს 'თანამოსახლეს' : ham 'თანა' +xānak 'სახლი'.

ეს სიტყვა ხევსურულ დიალექტში დაცულია ამხანიგის სახით და ნიშნავს 'თანამგზავრს, თანამყოფს, ახლობელს'.

**3. ანგარება, ანგაჰრება** — 'სიხარბე', ანგაჰარი 'ხარბი'.

„რამეთუ შინაგან გულისაგან კაცთაჲსა გამოვლენ... ანგაჰრებანი, უკეთურებანი, ზაკუვანი..." (მარკ. $7_{21}$, $_{22}$ $d_2$ და c).

„ეკრძალენით და დაიცვენით თავნი თქუენნი ყოვლისაგან ანგაჰრებისა" (ლუკა, $12_{15}$. $d_2$ და c).

სომხურ ოთხთავში შესაფერის ადგილას გვაქვს *ագահութիւն*.

„და რომელსა ენებოს სლვად გზასა წარსაწყმედელისასა, რომელ არს ძჳრის-ჴსენებაჲ და მანკიერებაჲ, შური, სიძვაჲ და ანგაჰრებაჲ, რომელ არს კერპთ-მსახურებაჲ, და რისხვაჲ, და სმენაჲ მოყუსისაჲ და ზაკუვაჲ" (მამ. სწავლ. $45_{21}$).

„ჵ უბადრუკებასა ბოროტსა, რამეთუ მრავალ გზის არცა თუ ერთი დანგი ვინმე წარაგის მისთჳს და ესრეთ მცირედ ანგაჰრებაჲ და ყოველთა უძჳრესი კერპთ მსახურებაჲ, ვითარ არა უწყინ, ეგრეთ აღასრულის" (ასურ. მოღვაწ. $134_{20-23}$).

„ჰრქუა მას ბალაჰვარ: მეგობარი იგი პირველი ანგაჰრება არს, რომელსა შეიკრებს კაცი..." (ბალაჰვარ. $39_{26}$).

ბ-ში გვაქვს „ვეცხლის მოყუარებაჲ".

ანგაჰარი:

„არა არნ იგი გულ-მწყრალ, არცა ანგაჰარ, არცა ამპარტავან, არცაღა ყოვლითურთ საეჭუელ არნ უჯეროჲსა გზასა" (ბალაჰვარ. $74_{27}$)

„...ანგაჰარისა მაგისთჳს გონებისა შენისა არღარა მივიხუნე ორნი იგი აგარაკნი ჩემნი..." (ასურ. მოღვაწ. $204_{28}$).

ამავე ძირიდან არის ანგარიში. შდრ. „ვეფხისტყაოსანში":

„მოვიდა ჯოგი ნადირთა ანგარიშ-მიუწთომელი" ($75_1$).
„მანდაურთა მეომართა ანგარიში წვრილად გვინა:
ვინ არიან მცველნი შენნი, ან თავადი მათი ვინ ა!" ($1273_3$).
„ზედ წაადგა, შეექცევის, დროთა, დღეთა ანგარიშობს;
თვენი ესხნეს ორანიღა, ამად სულთქვამს, ამად იშობს" ($185_1$).

ქართული ფორმა ანგაჰრება მომდინარეობს საშ. სპარსული სიტყვიდან (h)angārtan 'თვლა, აღრიცხვა', ძვ. ირანული, ავ. **hankārayami; hankārəϑa** [1] 'დათვლილი, შეგროვილი'. ზმნა **ham**-

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 97.

kārayati ძირიდან kar-, სკრ. kal- 'თვლა', ფაზ. angārdan, angird 'შეჯამება, შეგროვება'.

ახ. სპარსული angāštan, angārīδan[1]. სომხურში გვაქვს ორი ფორმა: *ապահ* (ძველი) და *անգարել*.

რაც შეეხება ქართ. ა ნ გ ა რ ი შ ს, იგი მომდინარეობს საშ. სპარსული ფორმიდან *(h)angārišn (შდრ. ვარჯიში და varzišn), ახ. სპ. انگاریں 'გამოანგარიშება, გამოთვლა'.

ქართულ ფორმებში ა ნ გ ა ჰ რ ე ბ ა, ა ნ გ ა ჰ ა რ ი — ზედმეტია სიტყვის შიგნითა ჰ რ-ს წინ, რომელმაც, როგორც ჩანს, თავკიდური მდგომარეობიდან გადმოინაცვლა სიტყვის შიგნით. თავკიდური ჰ, ჩვეულებრივ, ქართულში ვერ ძლებს გარდა მწიგნობრული გზით შემოსული სიტყვებისა (ჰამბორი, ჰამბავი, ჰასაკი, ჰამო და სხვა).

ა ნ გ ა ჰ ა რ ი, ჩვენი ფიქრით, მიღებულია ჰ ა ნ გ ა რ - იდან. ზედმეტი ა აქაც გაჩნდა არ-ზე დაბოლოებული სიტყვების ანალოგიით.

ალბათ, ასეთივე წარმოშობისაა სომხ. հ სიტყვაში *ապահ*, რომელიც, ჩვენი ფიქრით, **անգահր*-ისაგან უნდა მომდინარეობდეს; hr და rh კომპლექსებში სომხურში ხშირად იკარგვის r. შდრ. *մեհեկան* და სხვა.

4. **ანდერძი** — „მოკვდავთაგან დარიგება" (საბა).

„მერმე მოიღო ა ნ დ ე რ ძ ი დიდისა მის მთავრისა გიორგისა და წარიკითხა აღსავსემან ცრემლითა..." (ს. ზ. $173_{13}$).

„ხოლო ესევითარი რაჲ ტკბილი ა ნ დ ე რ ძ ი წარმოთქუა და ყოველი ყოფადი წინაჲსწარმოუსწავა..." (ს. ზ. $170_{8}$).

„...რომლისა თჳსცა გარდაცვალებისა ჟამსა ა ნ დ ე რ ძ ეყო გურგენ კურაპალატსა ვითარმედ..." (გრ. ხანძთ., გვ. $ლგ_{16}$.).

„და მოგსმენია ა ნ დ ე რ ძ ი მამისა ჩემისა..." (ლ. მრ. $42_{27}$).

„და ნუთუცა გონებასა აქუნდეს მას ჟამსა მას მონაგებთა თჳსთა ა ნ დ ე რ ძ ი ს ა განგებისათჳს, რომელი-იგი ქუეყანასა დაეფლა მისისა უწყებისათჳს" (მამ. სწავლ. $98_{14}$).

„რამეთუ მრავალნი მყის წარიტაცნის სიკუდილმან და არა აუფლის სიტყჳსაცა ერთისა აღმოთქუმად, არცა ტირილად და არცაღა ა ნ დ ე რ ძ ი ს ა ყოფად" (მამ. სწავლ. $296_{23}$).

ამავე ძეგლში გვხვდება ფორმით ა ნ დ ე რ ზ ი:

„და ნუმცა ხართ პასუხობასა უსაზომო და სულიერებისა სიტყუასა მოწყინე და ნუმცა სიტყუათა ზედა ლაღობისა და განცხრო-

---

[1] GrirPh, II, გვ. 257.

მისათა მხიარულ არიან პირნი თქუენნი და წიგნთაგან სწავლისა და მამათა ა ნ დ ე რ ზ ი ს ა მწუხარე და უსმ" (მამ. სწავლ. $271_{12}$).

**შენიშვნა:** ხევსურულში დაცულია ფორმა ა ნ დ რ ე ზ ი 'გადმოცემა'.

„ვეფხისტყაოსანში":

„გასრულდა ჩემი ა ნ დ ე რ ძ ი, ჩემგან ნაწერი ხელითა" ($807_1$).

„მისცა ა ნ დ ე რ ძ ი შერმადინს, რა გაათავა წერითა" ($808_1$).

„ა ნ დ ე რ ძ ი ჰკადრა, ატირდა, სიცოცხლე უჩნდა ზიანად" ($827_4$).

„დაჯდა წერად ა ნ დ ე რ ძ ი ს ა დ, საბრალოსა საუბრისად!" ($788_1$).

ქართულში ეს სიტყვა შემოსულია საშუალო სპარსულიდან; ამოსავლად უნდა ვიგულისხმოთ ფალ. handarz [1] 'რჩევა, დარიგება, მოწერილობა, ბრძანება', ძვ. ირანული *ham. darəza-, ავ. ham. darəz- [2], ფაზ. andarz, ახ. სპ. andarz اندرز, ტურფ. ფალ. 'ndrz, სომხ. *անդերձ*- „testament".

ქართულშიც და სომხურშიც, ჩვენ ვფიქრობთ, ეს სიტყვა შემოსულია სასანური ფალაურიდან.

5. **აპკად**—'აფკა, აფსკა', „თხელი რამ კანი" (საბა).

„დღენი ჩემნი წარჴდეს მყრალობასა შინა და განსთქდა ა პ კ ა დ გულისა ჩემისად" (იობ. $17_{11}$).

შდრ. სომხ. *ապակի* 'მინა, ბროლი' (*ապակի. Հ. Աճառյան, Ա. բ.*, გვ. 419), ძვ. ირანული *āpaka, āp 'წყალი', სპარს. ābgīna [3] 'მინა, ბროლი', ფალ. āpakēnak [4], სოღდ. *āpakēn, āpᵃkēnak-, āpᵃkēč (''pkyn'k) 'ბროლი'; ამოსავალი მნიშვნელობაა 'წყლისებური, წყალსავით გამჭვირვალე'. შდრ. სპარს. āb-i xušk 'მინა, ბროლი' (მშრალი წყალი), ოსური avg|avgæ 'მინა, ბროლი', avǯyn|avgin 'მინისა' [5].

6. **ასპარეზი**—1. 'სტადია, უტევანი', 2. 'მოედანი, იპოდრომი'.

„და შესლულ იყვნეს ვითარ ოც და ხუთოდენ ა ს პ ა რ ე ზ ანუ ოც და ათ, ხედვიდეს იესუს, რამეთუ ვიდოდა ზღუასა მას და მოეახლა ნავსა მას" (იოვანე, $6_{19}$, cd-ში უ ტ ე ვ ა ნ ი გვაქვს).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 100.

[2] AirWb, გვ. 698.

[3] Borhān-e Qāte', I, გვ. 11.

[4] H. Hübschmann, AG, გვ. 203.

[5] В. Абаев, Историко-этимологический словарь, გვ. 84.

სომხ. *և վարեալ իբրև ասպարէզ քսան և հինգ կամ երեսուն՝ տեսանէին զ՚յս.*

„და იყო ბეთანია მახლობელ იერუსალჱმსა ვითარ ათხუთმეტ ა ს პ ა რ ე ზ ოდენ“ (იოვანე, $11_{18}$, cd—უ ტ ე ვ ა ნ ი).

*և էր Բեթանիա մերձ յե՚մ իբրև ասպարիսօք հնգետասան.* *ասպարէզ.*

„ვითარცა-იგი რომელნი ა ს პ ა რ ე ზ ს ა ცხენთასა ერთი-ერთსა უსწრობენ და განსცხრებიედ, და სარგებელი ვერაჲ პოიან მათ მოსწრაფედ მორბედებითა მათითა...“ (მამ. სწავლ. $26_{18}$)[1].

გვხვდება „ვეფხისტყაოსანში“ მეორე მნიშვნელობით.

„ესე თქვა და შემობრუნდა, დაღრეჯილი წამოვიდა,
არცა ღა ჰკრა ა ს პ ა რ ე ზ ს ა, ვამი ვამსა მოურთვიდა“
(ვ. ტყ. $100_{2}$).

„სროლასა და ა ს პ ა რ ე ზ ს ა აქებდიან“ (ვ. ტყ. $337_{4}$).

„მ ო ა ს პ ა რ ე ზ ე დ ვინ მგავსო? — ცუდნილა უკუთქმანიაჲ
გარდამწყვეტელი მისიცა ბურთი და მოედანია!“
(ვ. ტყ. $67_{3}$).

ეს სიტყვა სომხურშიც იმავე მნიშვნელობით იხმარება *ասպարէզ* 1. 'stadium' (stadion — როგორც საზომი). 2. 'არენა, მოედანი' (ბერძნული ἱππόδρομος), 'ბრძოლის ველი' და სხვა.

როგორც სომხური, ისე ქართული სიტყვისათვის ამოსავალია საშ. სპარსული asprēs, aspras[2].

ეს სიტყვა გვხვდება აგრეთვე სირიულში אספריסא 'იპოდრომი'.

საშ. სპარსული სიტყვა კომპოზიტს წარმოადგენს, რომლის პირველი წევრია asp 'ცხენი', ხოლო მეორე კომპონენტად გვევლინება ებრაული და არამეული ris, თალმუდ ריס 'სტადია, სიგრძის საზომი' (aspa + ris || ras 'ცხენთა სარბიელი', 'მოედანი')[3].

7. **აუგი** — 'ნაკლი, სირცხვილი'.

„და ა უ გ ი თჳსი გულისხმა ყო“ (გრ. ხანძთ., გვ. $6Ⴚ_{83}$).

„... და ამის სიტყუასა შინა ა უ გ ი ს ა სიტყვანი განამრავლნა და ელოდა პასუხსა“ (გრ. ხანძთ., გვ. $მვ_{67}$).

„...არამედ მამამან მისმან ა უ გ ი ა ნ ყო უჟამოდ შესწრაფებითა“ (გრ. ხანძთ., გვ. $მვ_{66}$).

---

[1] გვხვდება აგრეთვე 'სარბიელის' მნიშვნელობით „ასურელ მამათა ცხოვრების წიგნებში“ „კუალად მჴნეთა მათ თანა მოწამეთა ღუაწლსა მიისწრაფა და ა ს პ ა რ ე ზ ი იგი მსწრაფლ წარიტაცა და გჳრგჳნითა პატივცემულთა შორის იპოვა...“ (ასურ. მოღვაწ. 188 $_{24, 25}$).

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 104.

[3] S. Telegdi, გვ. 255.

„და ჭეშმარიტად მიჩუენენ ა უ გ ნ ი ამის სოფლისანი“ (ბალ ა ჰ ვ ა რ. $43_3$).

„და დავინახე ა უ გ ი საქმეთა ჩემთაჲ, რომელთა განვეშორე“ (ბალაჰვარ. $45_{24}$).

„...და გიჩუენენ ა უ გ ნ ი მისნი, რამეთუ მეძავ არს და სიყუარულსა ერთისა თანა არა დაადგრების“ (ბალაჰვარ. $85_3$).

„რომელმან ჯუარს-აცუა თავი თჳსი შრომითა და სიწმიდითა, და სნეულ არს იგი შურითა, ნარჩევ და ა უ გ ი ა ნ არს იგი წინაშე ღმრთისა“ (მამ. სწავლ. $72_9$).

„მოძღუარმან თუ უდებ-ყოს მოწაფე თჳსი, ვერ ისწაოს წესი მისი, რომელსა ეშინის დაფარულთაგან, ნუ მოიგებნ ა უ გ თ ა დაფარულთა“ (მამ. სწავლ. $72_{30}$).

„აწ უკუეთუ სიკუდილი მათი ჩუენ თანა საქებელ არს, ა უ გ ნ ი მათნი მოიპოვენ, და უკუეთუ საგმობელ არს, განეშორე და სიმდაბლე მოიპოვე...“ (მამ. სწავლ. $73_{24}$).

ა უ გ ი გვხვდება „ვეფხისტყაოსანშიც“:

„თქვა: „დიაცსა ვინცა უყვარს, გაექსვის და მისცემს გულსა,
ა უ გ ი და მოყივნება არად შესწონს ყოლა კრულსა“; ($1093_2$).

„თუ დავმალავთ, დავმჟღავნდებით, მეფე ჩვენი ამაყია,
პირველ—მათი შეცოდება, მერმე დიდი ა უ გ ი ა“ ($1233_4$).
„გული მივეც თმობა-ქმნათა ა უ გ ი ს ა საკრძალველად“ ($371_4$).
„თავს უთხრა: „მოკვე, გიჯობსო სიცოცხლეს ა უ გ ი ა ნ ს ა“, ($191_1$).
„არ-დავიწყება მოყვრისა აროდეს გვიზამს ზიანსა;
ვჰგმობ კაცსა ა უ გ ი ა ნ ს ა, ცრუსა და ღალატიანსა“ ($798_3$).

ნ. მარი „გრ. ხანძთელის ცხოვრებაში“, გვ. XIII, ამოსავლად სიტყვისათვის ა უ გ ი უჩვენებდა ახ. სპარსულ ფორმას āhū — آهو. ამის მიხედვით ახალ სპარსულად მიიჩნევს ამ სიტყვას ილია აბულაძეც [1].

ფორმით სიტყვა ა უ გ ი საშუალო სპარსულია. მისი გვიანდელ ძეგლებში დაცვა მის ახალ სპარსულ წარმოშობაზე არ მიუთითებს, როგორც ეს ბევრ სხვა შემთხვევაშიც გვაქვს. ახ. სპარ-

[1] „მამათა სწავლანი“, X და XI სს.-თა ხელნაწერების მიხედვით გამოსცა ილია აბულაძემ, თბილისი, 1955 წ., შესავალი, გვ. XVI.

სული ფორმიდან āhū- ჩვენ გვაქვს ქართული სიტყვა ა ვ ი āhū > ა𐓓-ი > ავ-ი (ჳ ჩავარდნილია ხმოვნებს შორის).

საშუალო სპარსული ფორმისათვის ა უ გ ი ამოსავალი არის. ფალ. āhōk 'აუგი, სირცხვილი, ლაქა', āhōkēnītan 'აუგიან ყოფა, შერცხვენა', მანიქ. ךוהאא[1], სომხ. *ահոկ*[2], ახ. სპ. آهو 'ნაკლი, მანკი, შეცდომა'.

ყველაზე ახლოს ქართულ ა უ გ თ ა ნ არის მანიქეველური ფორმა āhūg, რომელიც, როგორც ცნობილია, უკეთესად გადმოსცემს საშ. სპარსულ წარმოთქმას და სასანური ხანისა უნდა იყოს.

სომხ. *ահոկ* უფრო ადრინდელია და შესაძლოა არშაკიდული ფალაურიდან მომდინარეობდეს.

**8. აზარ** (< აზვარ), **აზარვით**—'მხიარულად, შურისძიებით, ჟინმოკვლით'.

„...და იხილნა ყოველნი მხიარულად და ა ზ ა რ ვ ი თ, რამეთუ სავსე იყუნეს შურითა ოვსთათა" (ჯუანშ. $98_{17}$).

ჩვენ ვფიქრობთ, ამოსავალი სიტყვისათვის ა ზ ა რ < ა ზ ვ ა რ არის ფალაური āzvar[3] 'ხარბი, შურიანი, მხიარული', āz- 'შური, სურვილი, სიხარული, კმაყოფილება', ავ. āzī-, ახ. სპარსული āz[4] 'სურვილი, შური, სიხარბე, ვნება' და სხვა. მეორე ელემენტია—სუფიქსი -var, ძვ. ირ. bara- 'მქონე, -ოსან-, -ოვან-ი'.

**9. ანჯამან** (ა ნ ჯ მ ნ ო ბ ა)— 'ბჭობა, თათბირი'. ს ა ა ნ ჯ მ ნ ო ყ ო ფ ა — 'სახალხოდ გამოცხადება, გახმაურება'.

„და მარტოდ ა ნ ჯ მ ნ ო ბ დ ე ს წესისა წინამძღუარნი იგი არსენი კათალიკოზისათჳს და ვერაჲ დაამტკიცეს სიტყვაჲ მათი" (გრ. ხანძთ., გვ. $მ_{21}$).

„... და ვერა შემძლებელი იყო თჳსა მას სენსა ს ა ა ნ ჯ მ ნ ო ყოფად" (გრ. ხანძთ., გვ. $ნე_{2}$).

ამოსავალია საშ. სპარსული hanǰaman 'კრებული, კრება', ავ. hanǰamana 'კრებული'[5], ახ. სპ. انجمن[6]—anǰuman 'კრებული, საზოგადოება, კრება, ყრილობა, ბრბო' და სხვა, სირ. הנזמן, არაბული hinzaman, სომხ. *անջման*[7] 'კრება'.

---

[1] C. Salemann, Man. St., გვ. 40.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 94; *Աճառյան, Արմ. բառ.*, I, გვ. 205.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 28.

[4] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 17.

[5] AirWb, გვ. 1770.

[6] P. Horn, GrnpEt, გვ. 26.

[7] *Աճառյան, Արմ. բառ.*, გვ. 374.

10. **მასპინძელი** — „სახლისა და ლხინის უფალი“ (საბა).

„...ყურნი გულისა და გონებისა თქუენისანი განჰმარტენით სმენად და მ ა ს პ ი ნ ძ ე ლ ექმნენით სიტყუათა ამათ ჩემთა“ (აბო, $57_{12}$).

ხშირია ამ სიტყვის ხმარება „ვეფხისტყაოსანში“:

„ხამს სტუმარი სასურველი, მ ა ს პ ი ნ ძ ე ლ ი მხიარული“ ($729_4$).

„პურად კარგი მ ა ს პ ი ნ ძ ე ლ ი, მხიარული, არ თუ მქისი“ ($1071_2$).

„ყმა გარდასვა მ ა ს პ ი ნ ძ ე ლ მ ა ნ, არ ღაფალმან, ავმან, უქმან“ ($730_1$).

„ფრიდონის პურად კარგისა, არ მ ა ს პ ი ნ ძ ლ ი ს ა წბილისა“ ($1464_3$).

„უთხრა, თუ: „ესე სიტყვაა ავისა მ ა ს პ ი ნ ძ ე ლ ი ს ა“ ($1386_1$).

მ ა ს პ ი ნ ძ ლ ო ბ ა, მ ა ს პ ი ნ ძ ე ლ ო ბ ა:

„არაბთა მეფე მ ა ს პ ი ნ ძ ლ ო ბ ს, იქმს ოდენ არიფობასა“. ($1556_1$).

„ქვაბს შევიდეს მხიარულნი, ასმათ რასმე მ ა ს პ ი ნ ძ ლ ო ბ-და“ ($1363_4$).

„უ მ ა ს პ ი ნ ძ ლ ე ბ დ ე ს ავთანდილს, ვითა მზახალი მზახალსა“ ($101_{22}$).

„ვაჰრის ცოლთა ვ უ მ ა ს პ ი ნ ძ ლ ე მხიარულად, ამოდ, დურად“ ($1127_1$).

„ასმათს უც ხორცი ირმისა, იქმს მ ა ს პ ი ნ ძ ლ ო ბ ა - კვეთასა“ ($1497_2$).

ფალაური aspanǰ ‘დასასვენებელი ადგილი, სასტუმრო, თავშესაფარი’, ტურფ. ფალ. ispinǰ, ახ. სპ. سپنج — sipänǰ; სომხ. *ասպնջական* ‘მასპინძელი, სახლის პატრონი’, თალმუდ. אשפיזא -’špyz‘ ‘ქარვასლა, ღამის გასათევი’, სირ. אשפזא ’špz’ და სხვა.

ჰორნს[1] მოჰყავს აგრეთვე ამ სიტყვის ნასესხები ფორმები: თურქ. ispenǰe, სერბ. spenǰa, ბულგ. ispenč.

მასვე მოჰყავს ლაგარდის ეტიმოლოგია, რომელიც ამ სიტყვას უკავშირებს სპარსულ asp-ს ‘ცხენი’. ლაგარდის ეს მოსაზრება, რომელიც ლენცმა გაიზიარა, შეუწყნარებლად მიაჩნია ნიბერგს[2], რადგან არამეული ფორმები ამ სიტყვისა გულისხმობენ ამოსავლად, მისი აზრით, ირანულ *uspinǰ-ს ან ispinǰ ფორმებს.

[1] P. Horn, GrnpEt, გვ. 156.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 23.

ნიბერგი ფიქრობს, რომ აქ საქმე გვაქვს ირანულ uspanč-თან (შდრ. სკრ. svañč), შესადარებლად მოჰყავს აგრეთვე ფალაური spanǰanakīh 'თავის შეფარება, დაბანაკება'.

ჩვენი ფიქრით, გეოგრაფიული სახელი ასპინძა შესაძლოა დაუკავშირდეს სიტყვას მასპინძელ-ი, მაშინ მისი თავდაპირველი მნიშვნელობა უნდა ყოფილიყო 'სადგური, თავშესაფარი'.

**შენიშვნა:** აჭარიანის აზრით, სომხ. ფორმა ***ասպնջական***[1] მიღებულია საშ. სპ. aspinǰakan-იდან, ისე როგორც სირიული ašpizkanā. ჰ. ნიბერგსაც ამოსავლად სომხური ფორმისათვის მიაჩნია * aspinǰ.

**11. არზანიგი, არძანიგი, არძანგი** — 'ღირსება, ხარისხი'. საბას განმარტებით — არძანგი, არძანიგი და არზანიგი „სამივ საჴდომელსა პატივსა ეწოდების კაცთათჳს ღირსებისაებრ მათისა". საინტერესოა აგრეთვე შედარებითი ხარისხის ფორმა უარზანიგე.

„იგი ვინმე უცალო არს წიგნის კითხვასა, იგი ჩემსა ვიდრემდე უარზანიგე არსა?" (მამ. სწავლ. $265_{19}$).

„იგი ვინმე განისუენებს, იგი ჩემსა უარზანიგე არსა?" (მამ. სწავლ. $265_{22}$).

„და მას ვისმე ზეწარი ასხენ, იგი ჩემსა რაჲთა ურზანიგე არს სამოსელსა?" (მამ. სწავლ. $265_{24}$).

„და მას ვისმე პა/ტი/ვ-სცემენ, იგი ჩემსა არა უარზანიგე არს პატივისა" (მამ. სწავლ. $265_{25}$).

„ხოლო შვიდთა ამათ მისცა ხუედრი მათი არძანგებისაებრ მათისა" (ლ. მრ. $2_2$).

ამოსავალია ფალ. arzānīk[2] 'ღირსი, ღირსეული', ფაზ. arzānī, ახ. სპ. arzānī 'ღირსება, ხარისხი'.

სომხ. ***արժան, արժանի***[3] 'ღირსი, ღირსეული'.

**შენიშვნა:** სომხური ფორმა თავისი ž-თი მიგვითითებს არშაკუნი ფალაურიდან სესხებაზე, ქართულის საპირისპიროდ, რომელიც ამოსავლად სასანურ ფორმას გულისხმობს.

**12. ახოვანი** — 1. 'გმირი, მებრძოლი, მოწამე' 2. 'წარმოსადეგი', „ტანად დიდი და ძლიერადი" (საბა).

„ეგრეთვე, რომელნი იგი გულს-მოდგინებით მონაწილე ყოფილ

---

[1] Հ. ***Աճառյան, Արմ. բառ.***, I, გვ. 561.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 168.
[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 93.

იყვნეს შრომათა მათ მისთა სანატრელობით, ვითარცა ახოვანსა მჴნესა მიჰვედრიდეს ქრისტესა“ (მარტ. შუშ. $42_{6}$).

„ესე ვითარსა ჟამსა შინა გამოჩნდა ახოვნად წმიდაჲ ესე მოწამჱ“ (აბო, $58_{24}$).

„...და მივიდა სოფელსა მას ცხოველთასა. ვითარცა მჴნჱ ახოვანი მოღვაწჱ ქრისტჱსი“ (გრ. ხანძთ., გვ. $მგ_{35}$).

„სადა არს ძლიერი იგი და ახოანი, რომელი ძლეულ არს და დაცემულ და მიწასა შერეულ?“ (მამ. სწავლ. $221_{32}$).

„/ჯერ არს/ ჴსენებაჲ წმიდისა მღდელ-მოძღურისაჲ და უბიწ /ოჲსა/ და ახუვანისა მოწამისაჲ...“ (ასურ. მოღვაწ. $188_{3}$).

„რამეთუ მეფე ხარ თუითმპყრობელი და ახოვანი, ნებითა შენითა მიგიცემია თავი შენი მონად მტერთა შენთა“ (ჯუანშ. $130_{10}$).

შდრ. სომხ. *ախոյան* ‘მჴნე, მებრძოლი, მეტოქე, მოწინააღმდეგე’. ეს სიტყვა აჭარიანს უცნობი წარმოშობისად მიაჩნია [1].

ჩვენ ვფიქრობთ, ამოსავალია მისთვის ფალ. $ax^{v}ān$ [2], ძვ. ირ. ahu-vant- ‘ძლიერი, ცოცხალი, სიცოცხლისუნარიანი’, ავ. ahū-, ahva-, aꞷhva- [3] ‘ძალა’, ფალ. $ax^{v}$ ‘სასიცოცხლო ძალა’, ე. ი. ქართ. მჴნე.

**13. ბევრი** — 1. ‘10.000’, 2. ‘მრავალი’.

„ეტლნი ღმრთისანი ბევრ-წილ არიან და ათასეულნი წარუმართებენ მას“ (ფს. $67_{18}$).

„არა სადა უვარ ვყო მე სახელი მისი; დაღათუ ბევრეული ოქროჲსაჲ და ვეცხლისაჲ მომცენ მე“ (აბო, $67_{12}$).

„და შეწევნაჲცა მათი უხილავად საჭურველ იყო თქუენდა უფროჲს ხილულთა საჭურველთა და უმრავლჱს ბევრთა მჴედართა“ (გრ. ხანძთ., გვ. $ლბ_{51}$).

„სიტყჳსაებრ მოციქულისა. „დაღაცათუ გესხნენ ბევრ „მზარდულ. არამედ არა მრავალ მამა“ (გრ. ხანძთ., გვ. $ობ_{71}$).

„ხოლო კაცნი ჰმატან მასშინა ურთიერთას, ვითარცა რაჲ მარგალიტი, რომელიმე ღირნ ასის ბევრის და რომელიმე ორის დანგის“ (ბალაჰვარ. $46_{24}$).

„ვითარცა-ღა შორის ასისა დრაჰკნისა და ბევრეულისა ტალანტისა ფრიად არს, ეგრეთვე თანა-ნადებთა კაცთასა ჩუენდა მიმართ და თანა-ნადებთა ჩუენთა ღმრთისა მიმართ ფრიად არს“ (მამ. სწავლ. $34_{20}$).

„რამეთუ სატანჯველნი იგი საუკუნენი ვერ ესწორებიან ბევ-

[1] *Աճառյան, Արմ. բառ.*, I, გვ. 64.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 7.

[3] AirWb, გვ. 283.

რეულსა ტალანტსა, რომელსა ასითა დრაჰკნითა მოვიყიდით“ (მამ. სწავლ. $34_{22}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„კვლა სხვაგან გითქს სამი ბევრი, ასრე ფიცხლად მით გიხმობენ,
აწვე თავსა არ ეწევი, ფათერაკსა შეგასწრობენ“ ($434_3$).

„მე ვინ ვაქებ? ათენს ბრძენთა, ხამს, აქებდეს ენა ბევრი!“ ($694_4$).

„სულთქმა ბევრი აათასეს, აღარა თუ აერთხელეს“ ($731_3$).

„ნუთუ სრულად ამოგვწყვიდნეს უთვალავმან, ბევრმან სპამან“ ($449_4$).

„რაგვარა თუ მანდა გეხმე, ვინც ვჰპატრონობ ბევრსა ერსა“ ($401_3$).

„მოვიდაო იგი მოყმე, რომე ერთი ბევრსა სრვიდა“ ($1618_4$).

„გვარად უცხონი ყვავილნი, ფერითა მეტად ბევრითა“ ($1061_3$).

„ბრძენი ხამს მისად მაქებრად და ენა ბევრად ასული“ ($33_4$).

„ჭირი ბევრჯელ ვაათასი, ლხინი ჩემი ვაერთხელი“ ($547_3$).

ბევრის ბევრი:

„ქალსა ცრემლი გადმოსცვივდა ას-ნაკეცი, ბევრის-ბევრად“ ($272_1$).

ბევრ-ათასი:

„ავთანდილ პირ-მზე, სპასპეტი ლაშქრისა ბევრ-ათასისა“ ($44_2$).

„შესამოსელი შეჰმოსეს დრაჰკნისა ბევრ-ათასისა“ ($1013_3$).

„როშაქ მონაა, თავადი მონისა ბევრ-ათასისა“ ($1222_4$).

უძველესი ფორმა სიტყვისა ბევრი დაცულია ავესტაში. ავ. baevarə ‘10.000’, ფალ. bēvar ‘10.000’, ახ. სპ. bīvār- بيور[1] ‘10.000’. სიმრავლის აღსანიშნავად იხმარება ოსურშიც, დიგ. bewræ[2], ქურთ. birä ‘ბევრი, ძალიან, მეტი’, სომხურში բիւր[3] ‘10.000’, ‘ბევრი, ურიცხვი’.

[1] P. Horn, GrnpEt, გვ. 60.

[2] В. Абаев, Историко-этимологический словарь осетинского языка, გვ. 262.

[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 121.

**შენიშვნა:** ახ. ქართული დიალექტური ფორმა ბრეული მიღებულია ძვ. ქართ. სიტყვისაგან ბევრეული ჰაპლოლოგიის გზით და არა ბევრისაგან: ბევრეული > ბრეული.

ნ. მარის აზრით, ბევრი იაფეტური სიტყვაა, რომლის თავდაპირველი სახე უნდა ყოფილიყო *mewr-a|→bewr-a||mevri, რომელიც აღნიშნავდა ძირითადად 'ბევრს, მრავალს', ხოლო სპეციალურად '10.000-ს'.

ამ უკანასკნელი (მეორეული) მნიშვნელობით გადავიდა იგი აღმოსავლელ და დასავლელ არიოევროპელებთან უშუალოდ ირანულში, baevarə-ს სახით, იონიელთა მეშვეობით კი — დასავლეთში (Μύριας, Μύριοι და სხვა)[1]. უფრო გვიან ნ. მარი აღნიშნავს, რომ სიტყვა ბევრი შეიძლება განხილულ იქნეს, როგორც კომპოზიტი be (=10) + var (=1000). მაშასადამე, სიტყვის ძირითად მნიშვნელობად მიჩნეულია '10.000'.

მრავალი და ბევრი ნ. მარს ერთ და იმავე სიტყვად მიაჩნია და ახალი ქართული დიალექტური ფორმები ბრევლი და ბრეული გამოჰყავს მრავალიდან[2].

როგორც ვხედავთ, მარი ორ ერთმანეთის საწინააღმდეგო მოსაზრებას გამოთქვამს თავის ორ სხვადასხვა შრომაში.

ჩვენ ვფიქრობთ, ძვ. ქართულის, ირანული ენებისა და სომხურის მონაცემების მიხედვით, შეიძლება ამოსავალ მნიშვნელობად მივიჩნიოთ ავესტაში დადასტურებული '10.000', ხოლო ახალ ირანულ ენებში და ახალ ქართულში მისგან განვითარდა მნიშვნელობა ზოგადად 'მრავლისა'.

**14. ბერი** — 1. 'მოხუცი', 2. 'მონაზონი'.

1. „აღმაღლდეს, ვითარცა მარტორქისა, რქაჲ სიბერე ჩემი ზეთითა და პოხიერებითა“ (ფს. $91_{11}$).

„არამედ შემდგომად არამრავალთა წელთა აღესრულა მამაჲცა ამათ ნეტართაჲ და წინაშე ღმრთისა მიიცვალა სიბერითა კეთილითა განპოხებული“ (ს. ზ. $150_{4}$).

„რამეთუ სიბერისა პატიოსნებაჲ არა მრავალი ჟამი არს. და არცა რიცხჳ დღეთაჲ აღრაცხილ. ხოლო მჴცოვანებაჲ არს გონიერებაჲ კაცისაჲ და ჰასაკ სიბერის ცხორებაჲ უბიწოჲ“ (გრ. ხანძთ., 33· $ე_{1}$).

„და ამცნო მეფემან, რომელნი განჰყვებოდეს ყრმასა მას, რაჲთა წინმავალთა წარავლენდენ და, უკუეთუ ჰპოვებდნენ კაცთა ბერთა,

---

[1] N. Marr et M. Brier, La langue géorgienne, Paris, 1931.

[2] Н. Марр, Надпись Сардура II, 1916, გვ. 33.

გინა სნეულებითა შეპყრობილთა, გზისაგან კიდე-განიყვანებდნენ..." (ბალაჰვარ. $22_{26}$/ბ/).

„ხოლო მე ასული ვარ ბ ე რ ი ს ა ერთისა გლახაკისაჲ" (ბალაჰავარ. $54_{6}$/ბ/).

„და ჴმა-უყო ჭაბუკმან მან ბ ე რ ს ა მას" (ბალაჰვარ. $54_{6}$/ა/).

„მაშინ ჴმა-უყო ჭაბუკმან დ ე დ ა ბ ე რ ს ა" (ბალაჰვარ. $54_{13}$/ბ/).

2. „ჰკითხა ძმამან ბ ე რ ს ა: ვითარ შემძლებელ ვიქმნე წინააღმდგომად მრავალ-მეტყუელებასა და შეკრძალვად ენისა ჩემისა?" (მამ. სწავლ. $316_{26}$).

„მას ჟამსა იყო ვინმე ბ ე რ ი ხანძთას მარტო-მყოფი" (გრ. ხანძთ., გვ. $ზ_{1}$).

**შენიშვნა:** მონაზონის მნიშვნელობით ხმარება სიტყვა ბ ე რ ი ს ა შედარებით გვიანდელია და მეორეული.

„მატიანე ქართლისაჲ"-ში ბ ე რ ნ ი ნახმარია „ქალაქის უხუცესთა" მნიშვნელობით:

„იყო ჟამი გაზაფხულისა და ბაგრატ აფხაზეთს იყო; მოადგა ანაკოფიას და მისწურა წასაღებელად. და მოვიდეს ტფილელნი ბ ე რ ნ ი, რამეთუ მის ჟამისა პირველ მომკუდარ იყო ტფილელი ამირა ჯაფარ" ($299_{6}$).

„და ამოიარა მეფემან და მოვიდა ქართლს, და მოვიდეს სხუანი მჴმობელნი ბ ე რ ნ ი ტფილელნი" (მატ. ქართ. $299_{13}$).

„წარემართა ტფილისად და მიეგებნეს ქალაქის ბ ე რ ნ ი, დარბაზის ყმანი, ცხენოსანნი დიღმისა ველსა..." ($299_{14}$).

„ვეფხისტყაოსანში" გვხვდება 'მოხუცის' მნიშვნელობით.

„ვაზირი ბ ე რ ი სოგრატი თვით მასთანავე მჯდომია" ($57_{3}$).

„იგი მარტო გაპარულა, ყმა არ ახლავს, არცა ბ ე რ ი" ($828_{3}$).

„მე ბ ე რ ს ა შენსა გამზრდელსა, სიცოცხლე მაარმებინე" ($562_{3}$).

„აქა მოსვლითა გაყმდების, კაციმცა იყოს ბ ე რ ე ბ ი" ($1066_{1}$).

ბ ე რ ე ბ ა:

„გაჭრა ხელია მიჯნურთა, რად სცალს თავისა ბ ე რ ე ბ ა დ" ($784_{3}$).

„ვაზირთა ჰკადრეს: „მეფეო, რად ჰბრძანეთ თქვენი ბ ე რ ობ ა?" ($37_{1}$).

ქართული სიტყვისათვის ბ ე რ ი ამოსავალია საშ. სპარსული pīr 'მოხუცი', pīrīh 'სიბერე', pīrak 'მოხუცი ქალი, დედაბერი'.

ახ. სპარსული پیر — pīr: 1. ‘მოხუცი, ხნიერი, ბებერი’. 2. ‘რელიგიური სექტის დამაარსებელი ან მეთაური, წმიდანი, მოძღვარი, მღვდელი, ქურუმი’ და სხვა.

ქურთული და ავღანური ნასესხები pīr, ბალუჯ. pīruk, ‘პაპა’[1].

ამოსავალი მნიშვნელობა ირანულისათვის — ‘უპირველესი, უწინარესი, ძველი, უხუცესი’. შდრ. ფალ. pīrār ‘გასული წელი’ < ძვ. სპარსული p(a)ruviya-yāra[2] (ძვ. სპ. *piry, *pirvy < prᵘviya, არიული *pr̥vya).

ნ. მარი თავის შრომაში „Древнегрузинские одописцы“ ამ სიტყვას სპარსულიდან შეთვისებულად თვლიდა: „ბ ე რ ი, მისი აშკარა სპარსული ექვივალენტით پیر, მე მივაკუთვნე ნასესხებთა რიგს“[3].

**15. ბორცვი** — ‘მაღლობი, გორაკი’.

„განარისხეს იგი ბ ო რ ც უ ე ბ ს ა ზედა მათსა და კერპებითა მათითა აშურებდეს მას“ (ფს. $77_{58}$).

„ქმნეს ტალავარი მახლობელად ბ ო რ ც უ ს ა მას“ (ს. ზ. $154_{19}$).

„ჟამსა (თჳსსა) ბ ო რ ც უ ს ა ამას ზედა აღეშენოს ეკლესიაჲ ფრიად შუენიერი“ (ს. ზ. $178_{1}$).

„გამობრწყინდა მზე სიმართლისაჲ და დაადვნნა მთანი და ბ ო რ ც უ ნ ი მაღალნი...“ (მამ. სწავლ. $69_{17}$).

ამოსავალ ფორმად უნდა მივიჩნიოთ ფალ. burz, burzak ‘სიმაღლე, მწვერვალი’. შდრ. burzišn, burzītan ‘ამაღლება’, ახ. სპარსული burz ‘სიმაღლე’, Elburz < Hara·barəza ‘იალბუზი’ (ე ლ ბ უ რ ზ ი-დან), ავესტური bərəz, barəz ‘მაღალი’, სკრ. br̥hant, სომხ. barʒr ‘მაღალი’[4].

ეს სიტყვა მოიპოვება აგრეთვე სხვა კავკასიურ ენებში, კერძოდ ჩაჩნურში (შდრ. ინგუშ. ბ ო ა რ ზ, ჩაჩნ. ბორც ‖ ბარც=ბარც, ბ ა რ ზ ‘გორაკი, ბორცვი’, წოვ. ბ ო რ ც[5], რაც მხოლოდ საერთო ირანულ

---

[1] GrirPh, II, გვ. 28.

[2] P. Horn, GrnpEt, გვ. 78.

[3] Н. Марр, Древнегрузинские одописцы, გვ. 106.

[4] P. Horn, GrnpEt, § 198, გვ. 46.

[5] თ. გ ო ნ ი ა შ ვ ი ლ ი, ლექსიკური შეხვედრები ჩაჩნურისა ქართველურ ენებთან, გვ. 578; „ენიმკის“ მოამბე, V—VI, 1940.

წყაროდან მომდინარეობაზე მიუთითებს, საფიქრებელია, ჩრდილო-ირანულზე.

**16. ბოსტანი**—'ბაღი, მტილი'.

„ვითარცა-იგი რაჲ ორბი სპეტაკი იპოების ყოვლადვე ადგილთა სულმყრალთა მწინკულევანთა და ერიდების იგი ბოსტანთა და სამოთხეთა და ადგილთა სურნელთა..." (მამ. სწავლ. $151_{29}$).

გეოგრაფიულ სახელად:

„და შემდგომად ამისსა ცოლმან მისმან აღაშენა დედა-ციხე. და მანვე აღაშენა ბოსტან-ქალაქი, რომელსა აწ ჰქჳან რუსთავი..." (ლ. მრ. $8_{20}$).

„ხოლო კუხოსს მისცა ბოსტან-ქალაქი, რომელსა აწ ჰქჳან რუსთავი..." (ლ. მრ. $9_{4}$).

ფალ. სასან. būistān 'ბაღი, ბაღნარი', ტურფ. ფალ. bōδīstān [1] (პართული ფორმა), სოღდ. βwδstnyh 'ბაღი, პარკი', ახ. სპარსული bōstān- بستان 'ყვავილების ბაღი', თალმუდ. בוסתנא, სირ. בוסתנא, სომხ. *բուրաստան*. [2]

ქართული ბოსტანი შესაძლოა შემოსულია ან სასანური ფალაურიდან, ისე როგორც სირიული და თალმუდის არამეული ფორმები, ან ახალი სპარსულიდან, ხოლო სომხური უეჭველია ამოსავლად პართულ ფორმას გულისხმობს.

ეტიმოლოგია ამ სიტყვისა ასეთია: ფალ. bōδ || bōy, ავ. baoδy 'სურნელება' + სუფიქსი -stān, ერთად — 'სურნელოვანი ადგილი'.

შდრ. ავ. baoiδibara-, barō-baoδa- 'სურნელოვანი', სომხ. *բուրել* 'სურნელების ფრქვევა'.

**17. ბრძან-ება** — „თქმა უაღრესისა მიერ" (საბა).

„მაშინ განიხარა მეფემან და ბრძანა ცოლად მისა ასული მეფისაჲ" (მარტ. შუშ. $4_{29}$).

„მე გითხრა შენ კეთილად. ხოლო გამორჩევაჲ არა შენი არს, არამედ ვითარცა უფალმან გიბრძანოს" (ე. მცხ. $85_{18}$).

„და არს ქალაქები იგი და ადგილები საბრძანებელად ქრისტÓს-მსახურისა იონთა მეფისა" (აბო, $66_{8}$).

„და უბრძანა, რათა აზიარონ ჴორცსა და სისხლსა ქრისტესსა" (ს. ზ. $176_{21}$).

„ხოლო მე თანამაც დედაო ბრძანებისა შენისა სმენაჲ და ზრუნვაჲ ყოველთა ამათ შენთა საურავთაჲ" (გრ. ხანძთ., $ლე_{47}$).

---

[1] S. Telegdi, გვ. 234.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 122.

„ვეფხისტყაოსანში“:

„ავთანდილ ბ რ ძ ა ნ ე ბ ს ლაშქართა ყოვლგნით მის თანა წვევასა“ ($1566_6$).

„ერთსა ბ რ ძ ა ნ ე ბ ს დედოფალი, მართ სიტყვასა ვითამ ათსა“ ($1632_2$).

„მაგას ნუ ბ რ ძ ა ნ ე ბ თ, მეფეო, ჯერთ ვარდი არ დაგჭნობია“ ($38_1$).

„როსანს შევჰრთოთო, — დულარდუხტს მეფესა უ ბ რ ძ ა ნ ე ბ ი ა ...“ ($1240_1$).

„გ ე ბ რ ძ ა ნ ა „შეყრა მწადიან საყვარელისა შენისა“ ($1477_1$).

„არაბეთს გასცა ბ რ ძ ა ნ ე ბ ა დიდმან არაბთა მფლობელმან“ ($43_1$).

„მისალამეს, „ფატმან,—მითხრეს,—ბ რ ძ ა ნ ე ბ ა ა ღმრთისა სწორთა“ ($1172_1$).

ბ რ ძ ა ნ-, ჩვენი ფიქრით, მომდინარეობს ირანული ძირიდან fra-zān 'შეცნობა, გაგება'. კაუზატიური მნიშვნელობით — 'ცნობება, გაგებინება, ბრძანება' (შდრ. სანსკრიტული pra-jān ან ā-ǰnā- 'შეცნობა, გაგება', კაუზატივში — 'ბრძანება'): ი რ. f r a. z ā n > *ფ რ ძ ა ნ > ბ რ ძ ა ნ.

სიტყვა შეთვისებული უნდა იყოს არა სპარსული (სამხრეთ-დასავლური) ჯგუფის ენებიდან, სადაც ბ რ ძ ა ნ ე ბ ა ნაწარმოებია, თუმცა ანალოგიურად, მაგრამ სხვა ძირიდან (ირ. fra-mā-, ფალ. framān, framūtan, ახ. სპ. farmūdan, farmān, ქართ. ფ ა რ მ ა ნ ი, ფ ი რ მ ა ნ ი, სომ. հրաման), არამედ რომელიღაც ძველი ან საშუალო ირანული დიალექტიდან, სადაც სანსკრიტის მსგავსად ბრძანება zān- 'ცოდნა' ძირიდან იყო ნაწარმოები.

**18. ბრძენი** — „დიდად ჭკვიანი“ (საბა).

„კაცნო ბ რ ძ ე ნ ნ ო, თქუენ კეთილად იტყჳთ, გარნა ნუ დაგიჯერებიეს, თუმცა მე მისა ცოლადღა ვიყავ“ (მარტ. შუშ. $14_7$).

„მაშინ დაუტევე მე პირველი იგი, კაცთა ჴელოვნებითა შეთხზული შჯული და ზღაპრობისა ს ი ბ რ ძ ნ ი თ ა ღონისძიებული რწმუნებაჲ“ (აბო, $69_{24}$).

„წეს არს თქუენ მიერ ღირსი პასუხი, რაჲთა ბ რ ძ ე ნ თ ა მოწაფეთა ბ რ ძ ნ ი ს ა მოძღურისა მიმართ ღირსითა სიტყჳთა ძღუენი გულსმოდგინებისაჲ შესწიროთ“... (გრ. ხანძთ., გვ. $ო_{17}$).

ბ რ ძ ე ნ ი — „ვეფხისტყაოსანში“:

„ბ რ ძ ე ნ ი ხამს მისად მაქებრად და ენა ბევრად ასული“ ($33_4$).

„რაცა გითხრა, მომისმინე, ბ რ ძ ე ნ ი გეტყვი, არა ხელი“ ($663_1$).

„უსამ იყო ქარავნისა უხუცესი, კაცი ბ რ ძ ე ნ ი“ ($1030_1$).

„ინდოთ მეფე თაყვანსა სცემს ლალი, ბ რ ძ ე ნ ი, არ მახმული“ ($1559_3$).

„ხარმ·კა ბ რ ძ ნ ა დ მქმნელი საქმისა, იყავ წყნარი და ცნობილი“ ($48_4$).

„ბ რ ძ ე ნ თ ა მიმცეს სასწავლელად ხელმწიფეთა ქცევაქმნათად“ ($319_3$).

ბ რ ძ ნ ო ბ ა:

„ბრძენი! ვინ ბ რ ძ ე ნ ი, რა ბ რ ძ ე ნ ი! ხელი ვითა იქმს ბ რ ძ ნ ო ბ ა ს ა!“ ($886_1$).

„არა ვიქმ, ცოდნა რას მარგებს ფილოსოფოსთა ბ რ ძ ნ ო ბ ი ს ა“ ($790_3$).

ჩვენ ვფიქრობთ, სიტყვა ბ რ ძ ე ნ ი მომდინარეობს საშ. სპარსული სიტყვიდან frazānak ‘ბრძენი, მეცნიერი’, frazanakīh ‘ცოდნა, მეცნიერება’[1], ახ. სპ. فرزین — فرزانه, საშ. სპ. f r a z ā n > ფ რ ა ძ ა ნ > ფ რ ძ ა ნ > ბ რ ძ ე ნ - ი.

აღნიშნულ ახალ სპარსულ ფორმებს ქართულ ბ რ ძ ე ნ ს მაკარ ხუბუაც უკავშირებდა. მაგრამ, ამ სიტყვისათვის რომ ამოსავალია საშ. სპარსული frazān და არა ახ. სპარსული ფორმები, ამას ამტკიცებს, გარდა ფონეტიკური სიახლოვისა საშ. სპარსულთან, ის გარემოებაც, რომ იგი უძველეს ქართულ ძეგლებში გვხვდება (V ს-დან).

**შენიშვნა**: ბ რ ძ ა ნ და ბ რ ძ ე ნ სიტყვებს შორის ისეთივე სემანტიკური კავშირი არსებობს, როგორც არაბ. حُكْم-სა ‘განკარგულება, ბრძანება’ და حكيم-ს ‘ბრძენი, ფილოსოფოსი, ექიმი’ შორის. ეს ორივე სიტყვა ნაწარმოებია حَكَمَ ზმნიდან[2].

შეადარეთ აგრეთვე სკრ. ǰnā ‘ცოდნა’ და āǰnā ‘ბრძანება’.

**19. ბუნება** — 1. ‘თვისება, ხასიათი’. 2. φύσις, Natura. 3. ‘ნამდვილი, ძირითადი’.

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II. გვ. 74.

[2] A. Belot, Vocabulaire arabe-française, გვ. 130. იხ. აგრეთვე, მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, ირანული წარმოშობის ზოგი ქართული სიტყვის ეტიმოლოგიისათვის, იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება, I, 1946, გვ. 390.

„რომელი იგი ბ უ ნ ე ბ ი თ ი ცოლი არს და შვილნი“, იგინიცა ესრევე მოვაქცინე შენსა სჯულსა, ვითარცა ესე მე“ (მარტ. შუშ. $4_{26}$).

„ნუ რას ფიცხელსა სიტყუასა ეტყჳ მას, რამეთუ დედათა ბ უ-ნ ე ბ ა ჲ იწრო არს...“ (მარტ. შუშ. $13_{10}$).

„...რომელ არიან ხაზარნი, კაც ველურ, საშინელ პირითა, მჴე-ცის ბ უ ნ ე ბ ა, სისხლის მჭამელ...“ (აბო, $34_{32}$).

„რამეთუ უზეშთაეს კაცთა ბ უ ნ ე ბ ი ს ა არს ბრწყინვალებით წარმატებაჲ ცხორებისა შენისაჲ“ (ს. ზ. $182_3$).

„სიტყვათა შენთა პატივი ჩუენთჳს ზეშთა ბ უ ნ ე ბ ა თ ა არს...“ (გრ. ხანძთ., გვ. $თ_{80}$).

„სიმრუდე კირჩხიბისა ბ უ ნ ე ბ ი თ არს, ხოლო სიმრუდე შენი ნებითა შენითა არს“ (მამ. სწავლ. $148_{10}$).

„და ბუნებაჲ ქუეყნისა კუალად იქცეს აგებულებასავე თჳსსა პირ-ველსა“ (მამ. სწავლ. $124_{11}$).

„ხოლო ბ უ ნ ე ბ ა ჩუენი ესე არს, რათა კეთილის-მყოფელისა ჩუენისათუის დავდვათ სული ჩუენი“ (ჯუანშ. $131_{24}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„კვლა ზოგთა ქვე უც ბ უ ნ ე ბ ა კეკლუცთა ზედა
ფრფენითა“ ($22_4$).
„რა ესე ესმა ავთანდილს ლაღსა, ბ უ ნ ე ბ ა-ზ ი ა რ ს ა,
ადგა და ლახტი აიღო, რა ტურფა რამე მხნე არსა!“
($1109_1$).

შდრ. ავესტური buna, სანსკრ. budhna- ‘საფუძველი, ნიადაგი’, ფალაური bun[1] ‘საფუძველი, ძირითადი პრინციპი, საბაბი, ფეს-ვი’, ახ. სპარსული بن—bun[2] ‘ძირი, ფუძე, საძირკველი, ნია-დაგი’, სომხური *բուն*, *բնութիւն*[3] ‘ბუნება’ (φύσις, natura).

ქართული ეყრდნობა საშ. სპარსულ ფორმას, სახელდობრ რო-მელ დიალექტს ძნელი სათქმელია, ყველგან ეს სიტყვა ერთი ფორ-მით არის დაცული ძველიდან ახალ სპარსულამდე.

შეადარეთ აგრეთვე ქართული სიტყვები ბ უ ნ ი (ბუნ-თურქნი „მოქც. ქართ.“) და ბ უ ნ ა გ ი, რომლებშიაც იგივე ძირი **bun-** გვაქვს შემონახული.

---

[1] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 38.
[2] Б. М и л л е р, Персидско-русский словарь, გვ. 73.
[3] H. H ü b s c h m a n n, AG, გვ. 123.

**შენიშვნა:** ნ. მარი ქართულ ფორმას ბ უ ნ ე ბ ა თვლის უშუალო ნასესხებად და ამ სიტყვის დაკავშირება შესაძლებლად მიაჩნია სანსკრიტულ budhna-სთან, მაგრამ იგი რატომღაც გვერდს უვლის ირანულ ფორმებს და სკრ. dhn-დან n-ს მიღება დამაბრკოლებლად ეჩვენება[1].

**20. ბარძიმი** — 'ეკლესიის სამსახურებელი ჭურჭელი ზიარებისათვის', „ფერჯიანი მაღალი სასმისი“ (საბა).

„...რომლისა თანაცა იპოოს ბ ა რ ძ ი მ ი იგი მოკუედინ“ (დაბ. $44_4$).

„რაისასა მიმპარეთ ბ ა რ ძ ი მ ი ჩემი ვეცხლისაჲ?“ (დაბ. $44_4$).

„და ბ ა რ ძ ი მ ი იგი ვეცხლისა შთაუდგთ ძძასა მას უმრწემესისასა და სასყიდელიცა იფქლისა ამისაჲ...“ (დაბ. $44_2$).

„... და მისცა ევაგრის ოცდაათი ლიტრა ოქროჲ ეკლესიათა მათთჳს საჭმრად, ბ ა რ ძ ი მ ი ოქროჲსა და ფეშხუემი და სხუაჲ ყოველი სამსახურებელი ვეცხლისა...“ (ასურ. მოღვაწ. $111_{33}$).

„მერმე მოიღო მამასახლისმან მტუერი წმიდისა მის საფლავისა და შთაყარა ბ ა რ ძ ი მ ს ა შინა და ასუა თჳთ სტეფანოზს და ცოლსა და შვილთა მისთა და მყის მოეგნეს გონებასა ცოფნი იგი...“ (ასურ. მოღვაწ. $205_{15}$).

შესაძლებელია აქ გვქონდეს საშ. სპარსული *barz-in 'მაღალი' (ჭურჭელი).

შდრ. ახ. სპ. برز barz[2] 'სიმაღლე', სომხ. *բարձր*[3] 'მაღალი', *բարձ* 'ბალიში'. სპარსული bāliš < barzīšn-იდან.

**21. განძი** — 'უნჯი, საუნჯე'.

„და გ ა ნ ძ ს ა წერილ არს ყოველი ჭეშმარიტებით“ (გრ. ხანძთ., გვ. ოე$_{51}$).

„და შევიდა ქუაბსა მას და იხილა მუნ შინა გ ა ნ ძ ი მიუწდომელი...“ (ლ. მრ. $15_{18-23}$).

„გ ა ნ ძ ი ოქროჲსა არა არს ჩუენ თანა, და ჭურჭელსა მსოფლიოსა მოსწრაფედ შევიკრებთ“ (მამ. სწავლ. $164_4$).

ს ა გ ა ნ ძ უ რ ი — 'ხაზინა, საჭურჭლე'.

„მაშინ ჰრქუა მას კაცმან მან: მე გაუწყო, რაჲ-იგი ჯერ-არს შენდა ყოფად: იწყე, რომელ არს ჴელთა ქუეშე შენსა, ს ა გ ა ნ ძ უ რ თ ა გ ა ნ განპარვად, რომელი ხოლო შეუძლო: ოქროჲ და თუალები პატიოსანი და ანთრაკი რჩეული...“ (ბალაჰვარ. $41_{23}$).

---

[1] Н. Марр, Из пиринейской Гурии, ИР, IV, გვ. 17—19.

[2] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 66.

[3] А. Худабашев, Армяно- русский словарь, გვ. 227.

„და მრავალ გზის დავაცარიელენ საგანძურნი ჩემნი ტაძართათჳს კერპთაჲსა და მსახურთა მისთა...“ (ბალაჰვარ. $108_3$).

ილია აბულაძე ამ სიტყვას ახ. სპარსულიდან შემოსულად თვლის (ან ყოველ შემთხვევაში სომხურიდან) იმ მიზეზის გამო, რომ იგი IX საუკუნემდე ქართულ მწერლობაში არ გვხვდება[1].

შდრ. ფალ ganǰ[2] 'საუნჯე, საფასე, განძი', სოღდ. γnzβr, ახ. სპ. گنج — ganǰ[3] 'განძი, საუნჯე', სომხ. գանձ 'განძი, საუნჯე', სკრ. ნასესხები gañja-, ბერძნ. γάζα, არამ. ginza, gezza, არაბ. kanz, არამ. gzbr', სირ. gz', ელეფანტ. ganza[4].

ჰ. ნიბერგს ეს სიტყვა უცნობი წარმოშობისად მიაჩნია. იგი ერთნაირად გავრცელებულია სემიტურ და ირანულ ენებში.

ამავე სიტყვიდან არის ნაწარმოები სხვადასხვა წყაროდან მომდინარე და სხვადასხვა დროის ქართულში არსებული სიტყვები: განზანაკი (ფალ. *ganzanak), განჯინა (ახ. სპ. ganǰīnä).

შესაძლებელია ამ სიტყვას დაუკავშირდეს ქართული უნჯ-იც (უნჯ-ება, სა-უნჯ-ე—თავკიდურში არამეულში შეიძლება გვქონოდა h, რომელიც ქართულში დაიკარგა: *hunǰ > unǰ), რომელიც უფრო გავრცელებულია უძველეს ქართულ ძეგლებში.

ფალაურში გვაქვს სიტყვა, რომელსაც ბართოლომე გადმოგვცემს ტრანსკრიფციით, როგორც khanǰinak ან khazinak. ასევე შეიძლებოდა თავკიდური ფალ. ꟷ გადმოგვეცა, როგორც han- (hanǰinak)[5]. არ არის გამორიცხული, რა თქმა უნდა, კავშირი სომხ. հնձել-თან 'მოსავლის აღება', հունձ 'კალო'.

საფიქრებელია, არშაკიდულ ფალაურში გვქონოდა ფორმა hunǰ- ან hinǰ, რომელმაც მოგვცა ქართული უნჯი.

22. გლახაკი—1. 'ჩაგრული, ცოდვილი, საწყალი'. 2. 'მათხოვარი'.

„გლახაკი ვინმე იყო, სახელით ლაზარე“ (ლუკა, $16_{20}$).

„ქურივმან ამან გლახაკმან უფროჲს ყოველთა შემოწირა ფასის საცავსა ამას“ (მარკ. $14_{43}$).

„ნეტარ იყვნენ გლახაკნი სულითა“ (მათე, $5_3$).

---

[1] „მამათა სწავლანი“, შესავალი, გვ. XVII.

[2] H. Nyberg, Hfsb, II. გვ. 77.

[3] H. Hübschmann, AG. I, გვ. 126.

[4] A Meillet, Vp, გვ. 74.

[5] Chr. Bartholomae, Zur Kentniss der mitteliranischen Mundarten, Heidelberg, 1916, I, გვ. 30.

„გ ლ ა ხ ა კ ნ ი, უცხონი და ბრმანი და მკელობელნი შემოიყვანენ აქა“ (ლუკა, $14_{21}$).

„რაჲსათჳს ნელსაცხებელი ესე არა განიყიდა სამასის დრაჰკნის და მიეცა გ ლ ა ხ ა კ თ ა“ (იოვან. $12_{5}$).

„ამან გ ლ ა ხ ა კ მ ა ნ ჴმა-ყო უფლისა მიმართ...“ (ფს. $33_{7}$).

„შემვედრა მე, კაცი ცოდვილი და გ ლ ა ხ ა კ ი ესე“ (მარტ. შუშ. $43_{27}$).

„...ნაკლულევანებითა და ს ი გ ლ ა ხ ა კ ი თ ა შეკრულნი, ვითარცა რკინითა... შიშითა განილევიან...“ (აბო, $58_{18}$).

„უძლურთა მკურნალო, ჭირვეულთა შემწეო, ღელვა-გუემულთა ნავთსაყუდელო, გ ლ ა ხ ა კ თ ა სიმდიდრეო...“ (ს. ზ. $182_{9}$).

„რაჲთა ღირს ვიქმნე გ ლ ა ხ ა კ ი შენი სრულიად აღშენებად ამისა სახელსა ზედა...“ (გრ. ხანძთ., გვ. $იე_{24}$).

„...და ნუ ჰმიზეზობ და იტყჳ, ვითარმედ: არაჲ მაქუს მიცემად გ ლ ა ხ ა კ თ ა“ (მამ. სწავლ. $78_{29}$).

„ვეფხისტყაოსანში“ გვხვდება, როგორც ძველი გ ლ ა ხ ა კ ი, ისე მოგვიანო ხანის გ ლ ა ხ ა.

1. გ ლ ა ხ ა კ ი:

„ობოლ-ქვრივნი დაამდიდრნეს და გ ლ ა ხ კ ნ ი არ
ითხოვდეს“ ($1664_{2}$).

„გ ლ ა ხ ა კ თ ა მიეც საჭურჭლე, ოქრო, ვერცხლი და
რვალია“ ($158_{4}$).

„გ ლ ა ხ ა კ თ ა თ ვ ი ს საბოძვარსა საჭურჭლესა ერთგან
ჰყრიდეს“ ($1640_{4}$)

2. გ ლ ა ხ ა:

„გ ლ ა ხ ა თვე ერთ გამდიდრდების, სავაჭროთა
ყოველგნით ჰკრებენ“ ($1067_{3}$).

„დედოფალსა ძღვენსა ვუძღვნით, მდიდარი თუ
გ ლ ა ხ ა ვინა“ ($1123_{3}$)

ამავე ფუძისაა შორისდებული გ ლ ა ხ- და ვა-გ ლ ა ხ:

„ტიროდეს და იჭირვოდეს, ცოტა ედგა მას, გ ლ ა ხ,
სული“ ($197_{4}$).

„შენი ოქრო შენვე დაგრჩეს, მე, გ ლ ა ხ, მიწა
მესამაროს“ ($743_{2}$),

„გულმან, გ ლ ა ხ, რა ქმნას უგულოდ, თუ გული
გულსა ელია?!“ ($942_{2}$).

„მე, გ ლ ა ხ, რა მომილხენია“ ($1055_{3}$).

„მე, გ ლ ა ხ, მათ ჩემთა პატიჟთა სხვაცა დამერთო
ზედაო“ ($1285_{3}$).

„ვ ა გ ლ ა ხ მეო, რა გიამბე ფათერაკად, მცთარმან,
შმაგად!“ ($631_1$).

„ჰაი ჩემთვის, ვ ა გ ლ ა ხ მე, ვა!“ ($1145_4$).

„ვ ა გ ლ ა ხ თქვენსა ვერა-მჭვრეტსა“ ($1444_4$),

„ტირს, იძახის ვ ა გ ლ ა ხ - ვასა“ ($255_4$).

„ვითა სიცილი ტირილსა, ვ ა გ ლ ა ხ ი მიჯობს
მღერასა“ ($235_4$).

„ვეფხისტყაოსანში“ გვხვდება აგრეთვე ვ ა გ ლ ა ხ ი დ ა ნ ნაწარმოები ფორმა მ ე ვ ა გ ლ ა ხ ა კ ი (ხელოვნური ფორმა):

„მე დავრჩე... თავისა მ ე ვ ა გ ლ ა ხ ა კ ა დ“ ($1565_3$).

ჩვენი ფიქრით, ქართულ სიტყვებს გ ლ ა ხ ა კ ი, გ ლ ა ხ ა, გ ლ ა ხ- (ვა-გლახ)-ს საფუძვლად უდევს საშუალო სპარსული ფორმა gilak || gilah ‘ტირილი, ჩივილი, ვაება’ [1].

ფაზ. gilah < *girzak < g̥rzaka, ავესტური garəz-, gərəzaiti- ‘ჩივილი’, სკრ. garh- garhate ‘ჩივილი’, სპარსული گله [2] — gilah ‘ჩივილი, ტირილი, მოთქმა, ოხვრა, ყვედრება, მდურვა, კიცხვა’. გ ლ ა ხ - ა კ ი — ე. ი. ‘მოჩივანი, მტირალი, საბრალო, საცოდავი, ღარიბი, მათხოვარი’.

საშ. სპ. gilah > glax > ქართ. გ ლ ა ხ - ა კ - ი, სუფიქსი -აკ შესაძლოა ქართულში დაერთო. შდრ. სახლ-აკი, წიგნ-აკი და სხვა.

საფიქრებელია, რომ სოციალური ტერმინი გ ლ ე ხ ი ც წარმოდგება სიტყვისაგან გ ლ ა ხ - ი, გ ლ ა ხ ა, რომელიც თავდაპირველად ფონეტიკურ კორელატს (ვარიანტს) წარმოადგენდა გ ლ ა ხ - ი ს ა, ხოლო შემდეგ დამოუკიდებელი მნიშვნელობა მიიღო.

ამ თვალსაზრისით ძალიან საინტერესოა კონტექსტი ლეონტი მროველთან, სადაც გ ლ ა ხ ი წარჩინებულის საპირისპიროდ არის ნახმარი. ფარსმან ქველის სიკვდილის გამო აქ ნათქვამია: „მაშინ იქმნა გლოვა და ტირილი, და ტყება ყოველთა ზედა ქართველთა წ ა რ ჩ ი ნ ე ბ უ ლ ი თ გ ა ნ ვ ი დ რ ე გ ლ ა ხ ა დ მ დ ე“ (ლ. მრ. $53_9$).

**23. გრივი** — ‘მარცვლეულის საზომი’.

„ანუ არა სამისა გ რ ი ვ ი ს ა ფეტჳსათჳს და ხუთთა თხათათჳს მოსრულ ხარა მოკლვად ჩემდა ჶ უგუნურო“ (გრ. ხანძთ., გვ. $ⴆⴆ_{15}$).

„და აღუთქვა მიცემად სამი გ რ ი ვ ი ფეტჳ და ხუთნი თხანი და წარავლინა ხანძთად...“ (გრ. ხანძთ., გვ. $ⴃ_{316}$).

---

[1] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 81.

[2] P. H o r n, GrnpEt, გვ. 208.

ფალ. grīv (grīb)[1] 'მარცვლეულის საზომი', ახ. სპარსული گريب —garīb,[2] არაბ. جريب[3] მიწის საზომი=144 ჯარდს. აგრეთვე მარცვლეულის საზომი. სირიული גריבא, სომხ. գրիւ[4] 'მარცვლეულის საზომი'.

**24. გუალაგი** — 'ტომარა', „შთასადებელი" (საბა).

„მაშინ გამოვიდეს და აღიღეს ქუეყნით პატიოსანი გუამი მისი, და შთადვეს იგი გ უ ა ლ ა გ ს ა მას აღსაკიდებელსა სამოსლით მისოთურთ" (აბო, $74_{25}$).

შდრ. ფალაური *guvālak, ახ. სპ. گوال[5] — guvāl 'ტომარი, პარკი, ბოხჩა'. არაბიზირებული ფორმა جوال = ქართ. ჯ ვ ა ლ ო, სირიული גולקא 'ტომარი', 'პარკი', თალმუდური גוולקא 'ტომარი', (sacus, mantica, sarcina). შდრ. აგრეთვე ოს. gollag 'ტომარა', ბელუჯ. gwāla(g)[6], gaval.

**შენიშვნა:** ფალაურ ფორმას *guvālak ტელეგდი[7] აღადგენს თალმუდის არამეულში დაცული גואלקא-ს და ახალ სპარსული guvāl-ის მიხედვით. უძველესი საშ. ირანული ფორმის აღსადგენად უაღრესად საინტერესოა ქართული სიტყვები გ ვ ა რ დ ა კ ი || გ ვ ა დ რ ა კ ი და გ ვ ა დ რ უ ც ი, სადაც საშ. სპარსული rd კომპლექსი ჯერ არ გადასულა l-დ.

**25. გოვარი, გუარი** — 'შთამომავლობა'; 'წარმომავლობა, ბუნება'; 'ხასიათი', 'ხარისხი' და სხვა.

„...რამეთუ მრავალი კაცთაგანნი ამპარტავან და ზუავ არიან განლაღებული ძმათა თჳსთა ზედა და იქადიან გ ო ვ ა რ ს ა და ტ ო მ ო ბ ა ს ა ქუეყანისა ნათესავთასა და იტყვიან: მე იგი ვინმე ვარ და მისი შვილი ვარ..." (მამ. სწავლ. $106_4$).

„ვინ უკუე შემძლებელ არს მიწდომად გ ო ვ ა რ ს ა უპატიოსნესსა უფროჲს ქრისტეანობისა, ანუ ვინ შემძლებელ არს სახელისდებად თავისა თჳსისა მამად უფროჲსა ქრისტესა? არა ყოველნი

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 131.

[2] Б. Миллер, გვ. 422.

[3] Х. Баранов, Арабско-русский словарь, I.

[4] Աճառյան, Արմ. բառ., II, გვ. 356.

[5] Borhān-e Qāte', გვ. 1121.

[6] ეს სიტყვა გავრცელებულია სხვა კავკასიურ ენებშიც: დარგ. gavlag, ანდ. gvala, ჩაჩ. galaj 'ტომარი' და სხვა. იხ. В. Абаев, Историко-этимологический словарь, გვ. 522.

[7] S. Telegdi, გვ. 236.

ურთობით ვიტყჳთა: „მამაო ჩუენო, რომელი ხარ ცათა შინა“ (მამ. სწავლ. $106_{12}$):

„აწ უკუე, რომელი იქადის ძმასა თჳსსა ზედა გ ო ვ რ ი თ ა ქუეყანისათა და იკადრებს მისა სიტყუად, ვითარმედ: შენ ვინ ხარ? და არს იგი ქრისტეანე მისებრვე და ძმაჲ მისი მადლითა, და იგი უვარ-ჰყოფს მას და იქადის მამასა ქუეყანისასა დალევადსა“ (მამ. სწავლ. $106_{15}$).

„თუით გ უ ა რ ა დ აღამისითგან სახელოვანი ხელმწიფე იყო, სახედ მიწასა ზედა სულიერი მზე, ყოვლითა ფერითა საჭაბუკოითა-ცა სრული“ (ვისრამ. $53_{38}$).

„აწ რათგან გული დამიბნელე და უიმედო მყავ, ბარე შენისა გ უ ა რ ი ს ა გ ა ნ ნუ კიდეგან-მიქმ; ასული შენი შემრთე, რომელ ნაყოფი თესლისაებრ იქმნას, და ასული შენი შენებრვე არს“ (ვის-რამ. $7_{6}$).

„შაჰროს ქმარი ყარან იყო, მაგრამ შაჰრო უფრო გ უ ა რ ი ა ნ ი იყო ყარანისაგან. ჯიმშედ მეფე, რომელ ადამს აქათ მეხუთე ჴელ-მწიფე ყოფილა, შაჰრო მისი ნატამალი იყო“ (ვისრამ. $6_{23}$).

„ჰე ყოვლისა სიხარულისა დასაბამო! ღმერთსა ყოვლითურთ უკლებობა შენდა უბოძებია, გ უ ა რ ა დ ყოველთა დედოფალთა უფროსი ხარ და საყუარლობისა საქმითა ყოველთა გრძნეულთა ოსტატი“ (ვისრამ. $83_{18}$).

„ათასითა კურთხევითა ღმრთისაგან კურთხეულმცაა გ უ ა რ ი შენი და მშობელი შენნი, რომლისაგან შენებრი გამოვა“ (ვის-რამ. $84_{13}$).

ილია აბულაძეს ეს სიტყვა მკვიდრ ქართულად მიაჩნია და სომ-ხურ *գաւառ*-ს ქართულიდან ნასესხებად თვლის [1], რაც, რა თქმა უნდა, არ არის სწორი. სიტყვა გ ო ვ ა რ ი - გ უ ა რ ი - გ ვ ა რ ი — ნასესხებია საშ. სპარსულიდან ქართულშიაც და სომხურშიც, რასაც ამტკი-ცებს სრული იდენტობა, როგორც ფონეტიკური, ისე სემანტიკური საშუალო და ახალ სპარსულ სიტყვასთან gōhr [2]—gōhār, რომელმაც ქართულში კანონზომიერად მოგვცა გ ო ა რ ი > გ ო ვ ა რ ი > გ უ ა-რ ი > გ ვ ა რ ი [3].

ძველი ირანული ფორმა უნდა ყოფილიყო *Gauϑra-, შდრ. სკრ.

[1] ი ლ ი ა ა ბ უ ლ ა ძ ე, ძველი ქართულის ლექსიკიდან. 1. გოვარი — გუარი. „იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება“, ტ. IV, 1952 წ., გვ. 313—369.

[2] H. B a i l e y, Arya I, BSOAS, vol. XXI, part 3, 1958.

[3] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 81.

gōtra- 'family'. ჰ. ბეილი ამ სიტყვას აწარმოებს ძირიდან gav- 'აღმოცენება, წარმოშობა'.

ახ. სპარსული گوهر (gouhar) და گهر 1. 'არსი, ბუნება, მატერია, წარმომავლობა, ელემენტი', گوهری 'კეთილშობილი, გვარიანი',[1] ფალ. gōhrīk, სომხ. *գաւառ* 'პროვინცია, ოლქი, ქვეყანა, მამული, სამშობლო' (საგვარეულო ‖ ფუძე > სამშობლო), საშ. სპარსული gōhar 'ბუნება, მატერია, არსი, წარმოშობა, რასა, გვარეულობა, შთამომავლობა' და სხვა. 2. 'ძვირფასი ქვა, მარგალიტი, თვალი პატიოსანი (თ ვ ა ლ ი პ ა ტ ი ო ს ა ნ ი—კეთილშობილი)'[2].

**26. გრო** — 'გროვა, გუნდი'.

„და იხილნა გ რ ო ნ ი მძოვართანი მიმავალნი“ (ბალაჰვარ. $94_{25}$).

„...და იყო შორის მათსა კაცი ერთი, რომელსა ეკიდა ძუალები მკუდართაჲ საბლითა რაჲთამე ძუელითა, და წინა-უძღოდა გ რ ო-თ ა მათ“ (ბალაჰვარ. $94_{32}$).

შდრ. საშ. სპარსული grōh[3] 'გუნდი, ჯგუფი, სიმრავლე' (Kn $3_{17}$); სომხური ნასესხები groh[4] 'ხალხი, ერი', აგრეთვე 'თავდასხმა, შემოსევა', ახ. სპ. gurōh[5], ბელუჯ. grōf, ძვ. ირანული *gravaϑva-, შდრ. ოსური $g_0$yr|gur 'ბრბო, მასა' (вал)[6], ქურთ. kurah, შესაძლოა აგრეთვე რუსული гурьба. ახალ ქართულში გვაქვს გ რ ო ვ ა (ზმნა დ ა გ რ ო ვ ე ბ ა). შესაძლებელია ახალი ქართული დიალექტური ფორმა **ჯგრო** დაუკავშირდეს **გრო**-ს. იგი ალბათ მიღებულია კონტამინაციის შედეგად სიტყვა ჯ ო გ თ ა ნ.

**შენიშვნა:** საბას განმარტებით **გრო** არის 'მარტო ფრინველთაგანი ერთი', რაც პირდაპირ საწინააღმდეგო აზრს შეიცავს სიტყვა **გრო**-ს (გროვისას); ალბათ, აქ რაღაც შეცდომაა, **გრო**- ფრინველთა გუნდს უნდა ნიშნავდეს და არა ცალკე, ერთ ფრინველს.

**27. გუმარდი** — 'ნაცვალი, წარმომადგენელი'.

„და იგი მთიო˜ლნი. გ ო მ ა რ ˜ დ ა დ დაადგინნეს. და ს˜ხჲ ვინმე კ˜ცი დაიდგინეს... მთ˜ვრად. წანა˜რეთისა ჰევსა და მორჩ˜ლებაჲ დასდვეს მისი“ (მოქც. ქართ. $723_{29}$).

---

[1] B o r h ā n-e Q ā t e', III, გვ. 1812—13.
[2] Pahlavi-Pāzend-Engl. gloss.
[3] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 84.
[4] А. Х у д а б а ш е в, Армяно-русский словарь, I, გვ. 2.
[5] I. V u l l e r s, II, გვ. 987.
[6] В. А б а е в, Историко-этимологический словарь, I, გვ. 531.

შეადარეთ საშ. სპარსული gumārtak[1] 'სანდო, სანაცვლო, შემცვლელი, დანიშნული, წარმომადგენელი' (Beauftrager, Statthalter, Kn, 13). როგორც ჩანს, არსებობდა მიმღეობის უსუფიქსო ფორმაც gumārt ზმნიდან gumārtan gumār- 'მინდობა, დავალება'.

შდრ. ახ. სპ. gumāštan, gumār 'დანიშვნა, დადგენა, დავალება', گماشته 'მოურავი, ნდობით აღჭურვილი პირი, აგენტი, წარმომადგენელი, ზედამხედველი, ნაცვალი, მსახური' და სხვა[2].

28. გუნდრუკი — „საკმეველი სუნნელი" (საბა).

„აქუნდა ოქროჲ ყჳთელი: მური მსწრაფლ მკურნალი: წყლულისაჲ: და გ უ ნ დ რ უ კ ი: სულჭამოჲ" (მოქც. ქართ. $762_6$)

იხ. აგრეთვე ლ. მროველთან (ქართ. ცხოვრ. $98_8$).

შდრ. საშ. სპარსული *kundurūk, ახ. სპ. کندرک, کندور, کندر[3] 'საკმეველი', کندران 'საცეცხლური', სანსკრ. kundurn, kunduruka, სომხ. *կնդրուկ* 'საკმეველი, გუნდრუკი'[4].

**29. გუჯარი** — „საბუთის ერთ-ერთი სახეობის აღმნიშვნელი ტერმინია, გარკვეულ ეპოქაში იგი სიგელს უდრის და მასთან ერთად მეფეთა მიერ ნაბოძებ საბუთების საზოგადო სახელადაც გვევლინება"[5].

„და რა გ უ ჯ ა რ ი დაწერეს, აღწერეს ნათესავი თჳსი, რათა ოდეს მოვიდენ ბერძენნი, მით გ უ ჯ რ ი თ ა მოიძივნენ ნათესავნი მათნი" (ჯუანშ. $231_{6-7}$).

„და მათ დაუტევეს ქუეყანა ესე, და დაფლნეს განძნი მათნი; რომელნიმე წარჰყვეს და რომელნიმე დადგეს, და შეიტანნეს ყოვლისა საგანძურისა გ უ ჯ ა რ ნ ი" (ჯუანშ. $231_5$).

„ხოლო მან წარმოსცა ორი გჳრგჳნი და გ უ ჯ ა რ ი მირსა და არჩილს, და მოსწერა მათ თანა, ვითარმედ: „თქუენი იყო მეფობა, სიმჴნე და სიბრძნე ქართლსა შინა" (ჯუანშ. $239_{14}$).

„...ვითარცა ესე მოგჳთხრობს ჩუენ აღწერილი გ უ ჯ ა რ ი, რომელსა შინა აღწერილ არიან მეფენი, წარჩინებულნი ტომებით და სოფლებით მათით" (ჯუანშ. $240_8$).

„ხოლო მე გჳრგჳნნი იგი ჩემნი და გ უ ჯ ა რ ნ ი ტყჳსანი მარტოდ დავსხენ" (ჯუანშ. $236_{17}$).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 86.

[2] Borhān-e Qāte', III, გვ. 1834.

[3] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 409.

[4] H. Hübschmann, AG, I, გვ. 172.

[5] ი. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართული სიგელთამცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, გვ. 26—28.

ჩვენ ვფიქრობთ, ქართულ სიტყვას გ უ ჯ ა რ ი საფუძვლად უდევს სპარსული *gužār-. შდრ. ფალაური vičār- [1] 'ახსნა, განმარტება, გადაწყვეტა', vičārišn 'ახსნა-განმარტება'.

შეადარეთ სანსკრ. vičārayati 'მოსაზრება, მოფიქრება, გამოცდა, გასინჯვა', vičāra- 'მოფიქრება, გამოძიება, გამოკვლევა', ავ. kar- (kārya) 'განზრახვა', ახ. სპარსული گزاردن, گزارش 'ახსნა, განმარტება, აღწერილობა, ცნობა, მოხსენება' და სხვა, گزارش گر 'ამხსნელი, განმმარტებელი, აღმწერელი'.

სემასიოლოგიურად ფალ. vičār (გამოთქმაში gužār) და ახ. სპარსული guzār უახლოვდება ქართულ ტერმინებს გ ა ხ ს ნ ი თ ი (შდრ. საგახსნითე ბეჭედი) და ა ხ ს ნ ი თ ი, რომლებიც აგრეთვე იურიდიულ საბუთთა აღმნიშვნელ ტერმინებს წარმოადგენენ (მათ შესახებ დაწვრილებით იხ. ი. ჯავახიშვილის „სიგელთამცოდნეობაში")[2].

**30. გოვზაკი** — 'საწყაული'.

„და ქმნა სასანოვაგე იგი ჭურჭელი ტაბლისაჲ მის: პინაკები იგი და ფიალები და ფეშხუნები და გ ო ვ ზ ა კ ე ბ ი" (გამოსვლ. $38_{16}$).

ჩვენი ფიქრით, ქართ. გ ო ვ ზ ა კ ი წარმოადგენს საშ. სპარსულ ფორმას ახ. სპარსულ کوزه-სი [3] 'თიხის დოქი', 'ქოთანი', საშუალო სპარსულში უნდა გვქონოდა *kovz-ak.

ახ. ქართული კ ო ვ ზ ი იმავე სიტყვიდან უნდა მომდინარეობდეს. შდრ. აგრეთვე გ ო ზ ა, გ ო ზ ა უ რ ი 'საღვინე ჭურჭელი', სვანური ყ ო შ, ხევსურული კ ო შ ი, სომხ. kuž, რუსული ковш, кувшин, ოს. k'ūs k'os [4] 'ჯამი, თასი'. ზოგადი მნიშვნელობაა 'სითხის ამოსაღები ჭურჭელი'—'დოქი, სასმისი' (აზარფეშა), 'კოვზი' და სხვა.

საინტერესოა, რომ სვანურში და ხევსურულში შემონახული გვაქვს, როგორც ჩანს, დიალექტური ფორმა (შესაძლოა, ჩრდილო-ირანული), რომელიც ახლოა რუსულთან და საერთო წყაროზე მიუთითებს (სკვითური).

**31. მგოსანი** — '(ჩასაბერავ) საკრავზე დამკვრელი, მემუსიკე მესალამურე, მომღერალი'.

საბას განმარტებით:

---

[1] H. Nyberg, Hfsb. II, გვ. 241—42; Chr. Bartholomae, Mit. ir. Mund.

[2] ი. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართული საბუთების აღმნიშვნელი ტერმინები, მიმომხილველი, I, 1926, გვ. 70—73. მისივე, „ქართული სიგელთამცოდნეობა ანუ დიპლომატიკა", თბილისი, 1926, გვ. 26—28.

[3] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 423.

[4] В. Абаев, Историко-этимологический словарь, გვ. 641; აგრეთვე, გვ. 638 და 591—592 სიტყვასთან kæxc|kæxcæ.

1. „ვაჟნი და ქალნი კეთილად მომღერალნი ჴმითა სამუსიკოთა ებანთა და ბარბითთა ზედა“.

2. „მეგოდებენიცა გლოის მგოსნად ითქმიან“.

„და მოვიდა იესუ სახლსა მის მთავრისასა და იხილა მგოსნე-ბი და ერი კრებული და შფოთი“ (მათე, $9_{23}$, ს$_{20}$, და ც.).

„ხოლო მეფესა ჰყვა ქალი ქმნულ-კეთილი, ასული მეფისაჲ ტყუედ წარმოღებული, და სხუანიცა ქალნი მემგოსნენი და მე-ჩანგენი“ (ბალაჰვარ. $124_4$ ბ.).

მგოსანნი გლოვისანი:

„ხოლო მოციქულმან გამოასხა ყოველი იგი ერი და მგოსნე-ბი, და არავინ უტევა მუნ, გარნა ქურივი იგი და მცირენი საკუ-თარნი მისნი, და მიიქუა ჴელთა ხატი ყოვლად-წმიდისა ღვთის-მშობლისა, და დაასვენა ცხედარსა მას ზედა, სადა იდვა ყრმა იგი“ (ლ. მრ. $40_{25}$).

„მაშინ იქმნა გლოვა და ტირილი, და ტყება ყოველთა ზედა ქართველთა წარჩინებულითგან ვიდრე გლახადმდე. და იტყებდეს ყოველნი თავითა თჳსთა ყოველთა შინა ქალაქთა და დაბნებთა, რამეთუ დასხდიან მგოსანნი გლოვისანი, და შეკრბიან ყოველნი და აჴსე-ნებდიან სიმჴნესა და სიქუელესა, და სიშუენიერესა და სახიერებასა ფარსმან ქუელისასა, და იტყოდიან ესრეთ: „ვაჲ ჩუენდა, რამეთუ მოგჳძინა სუემან ბოროტმან, და მეფე ჩუენი, რომლისაგან ჴსნილ ვიყვენით მონებისაგან მტერთასა, მოიკლა იგი კაცთა მგრძნებელ-თაგან, და აწ მივეცენით ჩუენ წარტყუენვად ნათესავთა უცხოთა“ (ლ. მრ. $53_{10}$).

**შენიშვნა:** სიგრძე ზემოთ მოყვანილი ციტატისა გამოწვეულია იმით, რომ კონტექსტი შესანიშნავად განმარტავს მნიშვნელობას გამოთქმისა მგოსანნი გლოვისანი.

სიტყვა მგოსანი გვხვდება „ვეფხისტყაოსანშიც“:

„მგოსანი და მოშაითი უხმეს, პოვეს რაცა სადა“ ($119_2$).

„ვით იადონი მგოსანი...“ ($1355_3$)

„მგოსანნი მოდგეს...“ ($1464_1$).

სიტყვა მგოსანნი სომხურში დაცულია *գուսան*-ის[1] სახით ‘მემუსიკე, მომღერალი’. საფიქრებელია, ეს სიტყვა ქართულშიც და სომხურშიც შემოვიდა საშუალო სპარსულიდან, თუმცა თვით საშ. სპარსულში იგი დადასტურებული არა გვაქვს. აჭარიანი ამ სიტყვას უკავშირებს ახ. სპარსულ საკუთარ სახელს Kūsān ან Kōsān (სახე-ლი ერთი მომღერლისა ვისრამიანში Kūsān i navāgar)[2], სპ.

[1] *Աճառյան, Ա. բ.*, II, გვ. 328.

[2] H. Hübschmann, AG, I. გვ. 131.

کوسان 'მუსიკოსი, მომღერალი და დამკვრელი'. ქართული 'ვისრამიანის' შესაბამის ადგილას აქვს მართლაც მ გ ო ს ა ნ ი[1] „ამღერიებდეს მუტრიბთა და მ გ ო ს ა ნ თ ა ჴმა-მაღლად ჰამოითა ჴმითა“ (ვისრამ. $45_{25}$).

„მ გ ო ს ა ნ მ ა სიმღერა თქუა ვისისა და რამინის მიჯნურობასა ზედა“ (ვისრამ. $173_{20}$).

ჩვენი ფიქრით, შესაძლებელია ეს სიტყვა დავუკავშიროთ სპარსული მუსიკალური ინსტრუმენტის სახელს کوس[2] 'литавры, барабан,' რომელიც ქართულშიც გვაქვს შემონახული ქ ო ს ი ს სახით, -ān მაწარმოებელი სუფიქსია, რომლის დართვით ფუძეზე შესაძლოა მივიღოთ მნიშვნელობა როგორც საკრავის, ისე დამკვრელის ფალაურში მაშინ ამ სიტყვას უნდა ჰქონოდა სახე *kūs-ān-ისა, რომელიც ქართულსა და სომხურში ადვილად გადმოვიდოდა გ უ ს ა ნ ი ს სახით, ხოლო ქართულში მას დაემატა თავსართი მ-ს სახით.

32. გუსნ, შეჰგუსნეს — 'შეემშია', 'მოშივდათ'.

„და წარ-თუ-უტევნე იგინი უზმით სახიდ თჳსა, შ ე ჰ გ უ ს ნ ე ს მათ გზას, რამეთუ რომელნიმე მათგანნი შორით მოსრულ არიან“ (მარკ. $8_3$, C).

„და უკუეთუ განუტევნე უზმანი ვანად მათა, დ ა ჰ ჴ ს ნ დ ე ნ გზასა ზედა, რამეთუ რომელნიმე მათგანნი შორით მოსრულ არიან“ (მარკ. $8_3$, $d_2$).

სომხურში სათანადო ადგილას გვაქვს: *Եւ եթէ արձակեմ զդոսա նօթիս ի տունս իւրեանց ն ք թ ի ց է ն ի ճանապարհի.*

ჩვენ ვფიქრობთ, ქართულ სიტყვაში შ ე - ჰ - გ უ ს ნ - ე ს — წარმოდგენილია სპარსული ფუძე gurusn- ‖ gusn-, gušn- 'სიმშილი'.

შდრ. ახ. სპარსული گرسنگی 'სიმშილი', گرسنه და گشنه 'მშიერი'. არის აგრეთვე ქართულ სიტყვასთან უფრო ახლო მდგომი ფორმები گسنه 'მშიერი', گسنی[3] 'სურვილი, მადა'. შეადარეთ აგრეთვე, گسنگی, گسن[4] 'სიმშილი' და სხვა. თუმცა შესაძლოა ქართ. გ უ ს ნ მივვიღოთ gurusn ფორმიდანაც: gurusn > *grusn > gusn, შეჰგრუსნეს > შეჰგუსნეს — 'მოშივდათ, მადა გაეღვიძათ'.

33. **დასტური** — 'მოხელე, ნდობით აღჭურვილი პირი, ვეზირი'.

„ხოლო მეფესა ეჩინა მსახურად ძისა თჳსისა და მზრდელად კაცი ვინმე ერ/თ/გული და დ ა ს ტ უ რ ი წინაშე მისსა, რომელსა სახელი ერქუა ზადან“ (ბალაჰვარ. $75_{12}$)

---

[1] „ვისრამიანი“, ლექსიკონი, 1962, გვ. 741.

[2] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 212.

[3] იქვე, გვ. 421.

[4] И. Яголло, Персидско-русский словарь, გვ. 1314.

„და წარავლინნა დასტურნი თჳსნი მრავალთა გზათა და თჳთ ჭარემართა გზასა ერთსა, რომელ უფროჲს საგონებელ იყო წევნად ბალაჰვარისა“ (ბალაჰვარ. $94_{9}$).

დასტურობა — 'ნდობა, რწმუნება'.

„...შენ უწყი სადგური ჩემი წინაშე მეფისა და ადგილი ჩემი მის თანა, და არა დამადგინა მსახურებასა შენსა ზედა, გარნა დასტურობისა და ერთგულობისა ჩემისათჳს წინაშე მისა...“ (ბალაჰვარ. $75_{18}$).

„არავინ არს უდასტურეს კაცისა მთხოვნელისა, რამეთუ არავინ აქუს, გარნა ღმერთი, ამისათჳს მოიყიდე იგი წყალობითა“ (ბალაჰვარ. $162_{35}$).

დასტურად — 'ნამდვილად, ჭეშმარიტად'.

„რამეთუ ცოდვანი, დასტურად ვიცი, მქონან, ხოლო წყალობასა ღმრთისასა და შენდობასა ვერღა გულ-პყრობილ ვარ, ვიდრე არა შევემთხჳო ღმერთსა დღესა მას განკითხვისასა“ (მამ. სწავლ. $284_{23}$).

„მითხრეს რომელ სიკუდილად ჩემდა გამოსრულ იყავ, გარნა აწ ვსცან დასტური, რომელ უბრალო ხარ“ (მატ. ქართ. $277_{14}$).

„უბრძანა და გაგზავნა მოციქული, და მისგან აუწყა ზავი დასტური“ (მატ. ქართ. $280_{17}$).

დასტური — 'ნდობით აღჭურვილი პირი, მოხელე'.

„... მიავლინენ დასტურნი და მიითუალენ ქალაქნი შენნი, რომელნი მიგცენ შენ და კეისარსა“ (ჯუანშ. $184_{9}$).

„ვეფხისტყაოსანში“ სიტყვა დასტური იხმარება მხოლოდ 'ნამდვილის, ჭეშმარიტის' მნიშვნელობით, მეტწილად ჭორის ანტონიმად:

„პირველ, ყმა ხარ, ხორციელი არვინა გვყავს შენად სწორად,
მერმე ჩემი მიჯნური ხარ, დასტურია, არ ნაჭორად“ ($130_{3}$).

„ვერა მეცნა ეგზომ გრძელად ვერ ჭორი და ვერ დასტური,
ველთა ცრემლი ასოვლებდა, თვალთა ჩემთა მონაწური“ ($592_{2}$).

„ვერას ვინ მარგებს, დასტურად ვიცი, არ რამე ჭორითა,
არ დაგმორჩილდეს, დამქოლე შავისა ქვისა ყორითა“ ($1290_{3}$).

„ჩემი ამბავი დასტური ამად გაცნობე გვიანად;
მეფე შევიპყარ, მოგივალ მე ალაფიან-ტყვიანად“ ($463_{3}$).

დასტურობა:

„მე ვერღა გავძელ მისისა ამბისა ვერ-დასტურობა,
გამოვიპარე საძებრად: მწვიდა ცეცხლისა მურობა“ ($996_{3}$).

ამოსავალია საშ. სპარსული dastəvar 'მსაჯული, მოსამართლე, უმაღლესი ხარისხის მოხელე სასანიანთა სამეფო კარზე' (დიდი ვეზირის მსგავსი თანამდებობა[1]). გამოთქმაში შესაძლოა ყოფილიყო dastūr-იც, მანიქეველურ ფალაურში სწორედ ასე გვაქვს (იხ. ქვემოთ).

ახ. სპარსული دستور — dastūr[2]: 1. 'პირველი მინისტრი, მრჩეველი, სენატორი'. 2. 'ნიმუში, მოდელი, წესი, საფუძველი, ადათი, დაშვებული, საშვი'. 3. 'ცეცხლ-თაყვანისმცემელთა მთავარი ქურუმი'. სოღდური ćstβ'r[3], 'მოხელე', მანიქ. dastūr 'ქურუმი', თალმუდის არამეულში דסתורן, דיסתורא[4] და სხვა.

ამოსავალ ძველ ირანულ ფორმად მიჩნეულია *dastabara, რომლის პირველი კომპონენტია dasta-. რიგს მკვლევრებისას (ჯ. დარმსტეტერი, თ. ნოლდეკე, პ. ჰორნი და ჰ. ნიბერგი) იგი გამოჰყავს ავესტური სიტყვიდან dąsϑwa- 'ამბავი, ისტორია' (ძირიდან dans, შდრ. ახ. სპ. dāstān, dastān), სხვები კი (მაგალითად, ფ. მიულერი, რიუკერტი) მას უკავშირებენ ძველ ირანულ სიტყვას dasta 'ხელი'.

ჩვენ ვფიქრობთ, მეორე შეხედულება უფრო გამართლებულია, ამას გვიკარნახებს ანალოგიურად ნაწარმოები ქართული ტერმინები მო-ხელე, ხელმწიფე, ხელოსანი (რომელიც ხევსურულში ხატის მსახურს აღნიშნავს ისე, როგორც დასტური, შდრ. დასტურ-ხელოსნები. დასტური და ხელოსანი იქ სინონიმურ პარალელებს წარმოადგენენ).

34. **დევი** — 1. 'ავი სული, ეშმაკი', 2. 'მ-დევ-ი' (ზღაპრების პერსონაჟი ჯინი).

„მამამან შენმან წმიდანი შემოიხუნა სახიდ თჳსა, ხოლო შენ დევნი შემოიხუენ“ (მარტ. შუშ. $13_{23}$).

„...და დასხნა წუნდას შინა კაცნი მჴეცნი, ნათესავნი დევთანი, და უწოდა სახელად ქაჯატუნი, რომელი ითარგმანების დევთა სახლად...“ (ლ. მრ. $27_{15}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„აგრე კვალ-წმიდად წარხდომა კაცისა, ვითა დევისა“ ($98_2$).
„ესე ქვაბნი უკაცურნი ვპოვენ, დევთა შეეკაფნეს“ ($654_1$).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 50.
[2] Б. Миллер. Персидско-русский словарь. გვ. 219.
[3] C. Salemann, Man. Stud., გვ. 68.
[4] S. Telegdi, გვ. 240.

„დ ე ვ თ ა ყვირილი, ზახილი ზეცამდის აიწეოდა“... (655₁).
„ქვაბნი წაუხმან დ ე ვ თ ა თ ვ ი ს, სახლად აქვთ დ ე ვ თ ა ს ა ხ ლ ე ბ ი “ (690₁).

სიტყვა დ ე ვ ი — 'ეშმაკის, ბოროტი სულის' მნიშვნელობით (ქრისტიანული გაგებით) — შედარებით იშვიათად გვხვდება უძველეს ქართულ ძეგლებში. იგი უფრო მოგვიანებით ვრცელდება, როგორც ჩანს, ახალი სპარსულიდან შემოსული უკვე სპეციფიური ზღაპრული გიგანტის, ქვაბთა მცხოვრების მნიშვნელობით, და ძალიან გავრცელებულია საერო ლიტერატურასა და ფოლკლორში.

სომხურში, პირიქით, იგი იხმარება ქართ. 'ეშმაკის' (ქრისტიანული გაგებით) მნიშვნელობით (հրեշտակ — 'ანგელოზის' საპირისპიროდ).

დ ე ვ ი ს ირანული ეტიმოლოგია ასეთია: ძვ. ირ. daiva-, ავ. daeva-[1] 'დემონი, ეშმაკი, ბოროტი სული', სკრ. déva- 'ღმერთი', ლათ. deus, divus, ლიტ. dievas, საშ. სპ. dēv[2] 'ბოროტი სული, დემონი', ახალი სპარსული دیو — dīv[3]: 1. 'ეშმაკი, მდევი, დემონი, ბოროტი სული' 2. 'გიგანტი, გოლიათი', სომხ. դեւ[4] 'ავი სული, დემონი', სირ. daiva 'დემონი'.

36. **დილეგი** — 'სატუსაღო, საპყრობილე'.

„...ვიდრემდის დაწუნეს ჴორცნი იგი წმინდისა მოწამისანი ადგილსა მას, რომელ არს აღმოსავლით ციხესა მას ქალაქისასა, რომელსა ჰრქჳან ს ა დ ი ლ ე გ ო“ (აბო, 75₄).

„ყოველსა რომელსა ჰსუროდის მერმეთა მიმართ კეთილთა, მას ესრეთ შეურაცხიეს ყოფაჲ ჴორცთა შინა, ვითარცა იწროსა დ ი-ლ ე გ ს ა“ (ბალაჰვარ. 168₈).

ი. ჯავახიშვილი ამ სიტყვის შესახებ „აბოს წამებაში“ შენიშნავს: „ამ სიტყვის აგებულება ცხადჰყოფს, რომ სწორედ იმ დაწესებულების მნიშვნელობა უნდა ჰქონოდა, რომელიც დ ი ლ ე გ ი-ს ა თ ვ ი ს განკუთვნილი იქნებოდა, ამიტომ დ ი ლ ე გ ი საპყრობილის აღმნიშვნელი კი არ უნდა ყოფილიყო, როგორც ეს საბას აქვს, არამედ პყრობილის, ანუ პატიმრისა“[5]. იგი თვლის ამ სიტყვას

---

[1] H. Reichelt, AE, გვ. 446.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 58.
[3] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 234.
[4] H. Hübschmann, AG, I. გვ. 140.
[5] ი. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართული სამართლის ისტორია, I, გვ. 508.

არაბ. سكن-ის 'საკანის' მსგავსად არაბთა ბატონობის ხანაში შემოსულად.

„ბალავარიანი"-დან ჩვენ მიერ მოყვანილი კონტექსტი აშკარად გვიჩვენებს, რომ დ ი ლ ე გ ი საპყრობილეა და არა პყრობილი, როგორც ი. ჯავახიშვილი ფიქრობდა „აბოს წამებაში" დადასტურებულ ს ა დ ი ლ ე გ ო ს მიხედვით. სიტყვა დ ი ლ ე გ ი ილია აბულაძემ[1] დაუკავშირა სომხურ *դղեակ*-ს 'სიმაღლე, ამაღლებული ადგილი, ციხე', აღნიშნულ სომხურ სიტყვას კი აჭარიანი[2] უკავშირებს სპარს. دول-ს 'აღმართი, ხევი, რგოლი'. ჩვენ ვფიქრობთ, ასეთი დაკავშირებისათვის არსებობს ფონეტიკური და სემანტიკური ხასიათის დაბრკოლება.

ქართული ფორმის მიხედვით ფალაურში უნდა გვქონოდა, თუ ეს სიტყვა იქიდან არის შემოსული, *dilak. საგულისხმოა ამ მხრივ ოსური სიტყვა dællag[3] 'ქვედა'.

არ არის გამორიცხული, რომ ეს სიტყვა ჩრდილო-ირანული (ალანური) გზით შემოსულიყო ქართულში: ქ ვ ე დ ა, ქ ვ ე შ ი თ ა, მ ი წ ი ს ქ ვ ე შ ა > ო რ მ ო, ს ა პ ყ რ ო ბ ი ლ ე (შდრ. რუს. подвал, ქართ. ქვევრი).

**36.** დრამა — 'ფულის ერთეული'.

„მოძღვარმან არა გამოსცის ხარკი დ რ ა მ ი ს ა ჲ" (მათე. $17_{24}$).

„...და მიანიჭა მამასა გრიგოლს და მოყუასთა მისთა დ რ ა მ ა ჲ ათი ათასი და ყოველითა კეთილითა ალავსნა" (გრ. ხანძთ., გვ. $38_8$).

„და აყრიდეს თავსა დ რ ა მ ა ს ა და დრაჰკანსა და აღწევნულითა ჭმითა შეასხმიდეს ქებასა..." (ჯუანშ. $104_1$).

ჩვენ ვფიქრობთ, ეს სიტყვა შემოსულია ქართულში ფალაური გზით, რადგან ფონეტიკურად იგი ყველაზე ახლო ფალაურთან დგას.

შეადარეთ ფალ. dram[4] < drahm-იდან, ახ. სპარსული — درم[5]-diram: 1. 'ვერცხლის მონეტი, ფული, დრამა', 2. 'წონის ერთეული=16 კარატსა და 3,12 გრამს'.

არაბული dirham < *draxm = ბერძნ. δραχμή-ს, სომხურში, ისე როგორც ქართულში, გვაქვს *դրամ*[6] 'დრამა'.

---

[1] *Ի. Աբուլաձե, „Դղեակ" բառի ստուգ բանությունը*, ИАН Арм. ССР № 1-2, 1944.

[2] *Աճառյան, Արմ. բառ.*, II.

[3] В. Абаев, Историко-этимологический словарь, გვ. 354.

[4] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 58.

[5] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 215, 216.

[6] H. Hübschmann. AG, გვ. 145.

დ რ ა მ ა გვხვდება „ვეფხისტყაოსანშიც“:

„უხვად გასცეს საბოძვარი, მარგალიტი, ვითა დ რ ა მ ა“ ($686_4$).

„წონა ძლივ ჩანთქის დ რ ა მ ი ს ა...“ ($923_4$).

„დამიზდებულნი დ რ ა მ ი თ ა“ ($1062_3$).

„ქალაქს ნასყიდი დ რ ა მ ი თ ა“ ($1217_3$).

37. **დანდალი**— „ლაგამი თუ პირის მახე“ (საბა).

„შეიპყრა ვეშაპი იგი სამჭდეურითა და განუღო დ ა ნ დ ა ლ ი ყბასა მისსა“ (აბო, $62_8$—ეზეკ. $29_{14}$).

ფალ. dandān ‘კბილები’, ავ. dantān (Vimito . dāntānō), სკრ. dantā-, ახ. სპარსული dändān دندان[1] ‘კბილი, პირი’.

სომხურში გვაქვს *դանդան*[2] ‘კბილები, ღრძილები’ და სიტყვა *դանդանաւանդ* ‘ლაგამი’.

ქართულ დ ა ნ დ ა ლ ს ნ. მარი სომხურიდან შეთვისებულად მიიჩნევს ბიბლიის თარგმანის მეშვეობით. მისი აზრით, ქართული დ ა ნ დ ა ლ ი წარმოადგენს სომხ. *դանդանաւանդ*-ის პირველი ნაწილის გადმოცემას[3].

38. **დრაჰკანი** — ‘ფლური’, „ესე არს ოთხი გრამის წონა ოქრო“ (საბა). გვხვდება ოთხთავში: მათე, $18_{29}$, $20_{9,10}$, მარკ. $12_{15}$; ლუკა, $7_{41}$, იოვ. 125 და სხვა.

„ხოლო რიცხვით იყო ბეჭედსა ამას შინა დ რ ა ჰ კ ა ნ ი სამასი ხუთითურთ“ (ს. ზ. $180_5$).

„...უკუეთუმცა თჳსი გესუა შენ და ზედა-ედვა შენი ასი დ რ ა ჰ- კ ა ნ ი, და თჳსისა მის შენისა მოვალისაჲ სხუასა ზედ-ედვა მცირედი რაჲმე ვალი...“ (მამ. სწავლ. $33_{24}$).

„...და მომცა-უწოდე თჳსსა მას შენსა, რომელსა ზედა-ედვა ასი დ რ ა ჰ კ ა ნ ი და არქუმცა მას ვედრებით...“ (მამ. სწავლ. $33_{29}$).

„და აყრიდეს თავსა დრამასა და დ რ ა ჰ კ ა ნ ს ა, და აღწევნულითა ჴმითა შეასხმიდეს ქებასა...“ (ჯუანშ. $104_1$).

„უძლურთა მისცა საჭედრები და ჭაბუკთა სამ-სამი დ რ ა ჰ კ ა- ნ ი, და განუტევნა“ (ლ. მრ. $109_1$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„დ რ ა ჰ კ ა ნ ი ასჯერ ასია“ ($471_1$).

„დ რ ა ჰ კ ნ ი ს ა ბევრათასისა...“ ($1013_3$).

---

[1] P. Horn, GrnpEt, გვ. 128.

[2] H. Hübschmann, AG. I, გვ. 134.

[3] Н. Марр, Агиографические материалы по грузинским рукописям, I, გვ. 19.

ახ. სპ. ده, دهگان 'ათეული, დეკადა', دهگانی dahgānī 'ოქროს მონეტი', 'ათეული', სომხ. դահեկան 'დრამა, დინარი'.

ჰ. ჰიუბშანი[1] ამ სომხურ ფორმას უკავშირებს ახ. სპარსულ dahgān[2]-ს 'ათეული' და აწარმოებს dah-იდან 'ათი', dahyak 'მეათედი'. შესადარებლად მოჰყავს ლათინური denarius (< den-იდან). ქართულ ფორმაში **რ** განვითარებულია ალბათ დ რ ა მ ა-სთან ანალოგიით (ისინი მეტწილად ერთად იხმარებიან).

**39. დანგი** — „სამის კერატის წონა“ (საბა); „წვრილი სპილენძის ფული“ (ბალაჰვარ. ლექს.).

„ანუ არა ორი სირი ერთის დ ა ნ გ ი ს განისყიდების“ (მათე, $10_{29}$, dε და c).

„ამენ გეტყჳ შენ: ვერ გამოხჳდე მიერ, ვიდრე არა მისცე დ ა ნ გ ი ს ა კოტორი“ (მათე, $5_{26}$, dε).

c — „ვიდრე არა მისცე შეურაცხი იგი დ ა ნ გ ი ც ა“.

„ხოლო კაცნი ჰმატან მას შინა ურთიერთას, ვითარცა რაჲ მარგალიტი, რომელიმე ღირნ ასის ბევრის და რომელიმე ორის დ ა ნ გ ი ს“ (ბალაჰვარ. $46_{26}$).

„ჵ უბადრუკებასა ბოროტსა, რამეთუ მრავალ გზის არცა თუ ერთი დ ა ნ გ ი ვინმე წარაგის მისთჳს და ესრეთ მცირედ ანგაჰრებაჲ და ყოველთა უძჳრესი კერპთ მსახურებაჲ, ვითარ არა უწყინ, ეგრეთ აღასრულის“ (ასურ. მოღვაწ. $134_{21}$).

ფალაური dānk[3] (< ძვ. ირ. *dānaka- 'მარცვალი') 'წონის ერთეული', ახ. სპარსული dāng[4] 'დირჰემის მეექვსედი', dāna 'პურის მარცვალი', თალმუდ. არამ. דנקא[5] 'დინარის მეექვსედი', მანდ. דנקא 'obolus', სირ. דנקא 'დირჰემის მეექვსედი', სომხური դանգ[6] 'წვრილი ფული'.

**40 დაშტნობა** — 'მდინარობა'.

„და დედაკაცი ვინმე იყო დ ა შ ტ ნ ო ბ ა ს ა ზედა ათორმეტ წელ“ (მარკ. $5_{25}$, c).

„და იყო ვინმე მუნ დედაკაცი, რომელი იყო წ ყ ა რ ო ჲ თ ა ს ი ს ხ ლ ი ს ა ჲ თ ა გუემულ ათორმეტ წელ“ (dε).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 1674.

[2] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 232.

[3] The Frahang i Pahlavik ed. H. F. I. Junker. Heidelberg, 1912, გვ. 114.

[4] I. Vullers, I, გვ. 80.

[5] S. Telegdi, გვ. 239.

[6] H. Hübschmann, AG, I, გვ. 91.

სომხურში გვაქვს იგივე სიტყვა ფორმით: *դաշտան*, *դաշտանիկ*[1], ახალ. სპარსულში daštan — 'menstrua, patiens muher'. ავესტური სიტყვიდან daxštavaitī 'menstruirend'[2].

41. **დროშა** — 'ალამი', „მწყობრთ ნიშანი, ფერად-ფერადი გუნდ-თა საცნობელი" (საბა).

„და აღივსნეს მთანი იგი დ რ ო შ ა ი თ ა: და ერითა: ვ̃ა ყუავი-ლითა" (მოქც. ქართ. $751_{11}$).

იგივე ადგილი ლეონტი მროველთან: „მაშინ მყის უკვე წარ-ვიდა წმიდა ნინო ხილვად არმაზისა. და აღივსნეს მთანი იგი დროშებითა და ერითა, ვითარცა ველნი ყუავილითა" ($89_4$).

საშ. სპარსული drafš 'დროშა', ახ. სპარსული درفش 'დროშა, ალამი, სინათლე, ბრწყინვალება'[3], ავესტ. drafša- 'დროშა, ალამი', სკრ. drapsa- 'წვეთი', სომხური *դրաւշ*[4] 'დროშა', სირ. דרפשא 'დროშა', მანდ. דראפשא 'ჯვარი'.

პ. ჰორნს ამ სიტყვის ძირითად და თავდაპირველ მნიშვნელობად მიაჩნია 'სინათლე, ბრწყინვა'.

ძველ ქართულში გვხვდება აგრეთვე ფორმები დ რ ა უ ჟ ი, დ რ ა უ ჯ ი, რომლებიც უეჭველია სომხურ მეშვეობას გულისხმობენ.

დ რ ო შ ა „ვეფხისტყაოსანში":

„ავმართე დ რ ო შ ა მეფისა" ($404_1$)
„ინდოთა დ რ ო შ ა" ($1607_1$).
„დ რ ო შ ა არაბთა მეფისა" ($1607_2$).
„ნავი მეკობრე დ რ ო შ ი თ ა" ($1037_3$).

42. **ეშმაკი, ეშმა** — 'ბოროტი გენია, ავი სული, სატანა'.

„ე შ მ ა კ ი თხრიდა გულსა მისსა" (მარტ. შუშ. $26_8$).

„ხოლო ქრისტემან უბრძანა ქუეყანასა და განეღო და დანთქა ე შ მ ა კ ი იგი" (ე. მცხ. $89_{17}$).

„...და შორის ქალაქსა, ვითარცა უდაბნოსა ზედა ეწყვებოდა მტერსა მას ე შ მ ა კ ს ა" (აბო, $66_{15}$).

„... და ბჭე სასუფევლისაჲ, შემაერთებელი ანგელოზთა და დამ-ცემელი ე შ მ ა კ თ ა ჲ" (ს. ზ. $175_{22}$).

„რამეთუ მავნებელი იგი ე შ მ ა კ ი ზარგანჴდილი ივლტოდა ლოცვათაგან ნეტარისა გრიგოლისათა" (გრ. ხანძთ., გვ. $\text{ნე}_{26}$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 135.
[2] Chr. Bartholomae, AirWb, გვ. 677.
[3] P. Horn, GrnpEt, გვ. 123.
[4] H. Hübschmann, AG, I, გვ. 147; AirWb, 771.

„და კუალად ვევლტოდით კაცთ-მოთნებასა და მაჩუენებლო-ბასა, რამეთუ მაჩუენებლობაჲ ფიცხელი ვნებაჲ არს და იგი არს პირველი საქმე ე შ მ ა კ ი ს ა ჲ, რამეთუ მით დასცა ადამი" (მამ. სწავლ. $9_{14}$).

„განიშორე შენგან ტყუილი და ვერ მიგეახლოს შენ მაჩუენებ-ლობაჲ, რამეთუ ტყუილი საქმე არს ე შ მ ა კ ი ს ა ჲ" (მამ. სწავლ. $9_{25}$).

„...და მოუჴდა უჩინო იგი მტერი ე შ მ ა კ ი, და შთაუგდო გულსა სიყუარული კერპთა და ცეცხლისა" (ლ. მრ. $66_{33}$).

**შენიშვნა:** ქართულში ეს სიტყვა ორი სახით არის წარმოდგენი-ლი: ძველ ტექსტებში, როგორც ზევით დავინახეთ, ე შ მ ა კ ი ს სახით, ხოლო შედარებით მოგვიანო (საშ. ქართულ) ძეგლებსა და მთის კილოებში ე შ მ ა ს სახით (მაგ. ხევსურული „გაბურთ ეშმა", ბ. გა-ბურის ტექსტები).

„ვეფხისტყაოსანში" გვხვდება ე შ მ ა კ ი ც და ე შ მ ა ც.

ე შ მ ა კ ი:

„მეფე ბრძანებს: „მართალ იყო ასული და ჩემი ძეო,
ვნახე რამე ე შ მ ა კ ი ს ა, სიცრუვე და სიბილწეო" ($118_{2}$).

„აწ, თავმან ჩემმან, მას მოვჰკლავ, ჩემად დად ვინცა მადესა!
მე ღმრთისა ვუთხარ, დაუბამს მას ე შ მ ა კ ი ს ა ბადესა" ($574_{2}$).

„ნახე, თუ ოქრო რასა იქმს, კუერთხი ე შ მ ა კ თ ა ძირისა! ($1196_{4}$).

ე შ მ ა:

„ვითა ე შ მ ა დამეკარგა, არ კაცურად გარდამკოცნა,
ჯერთცა ესე არა ვიცი, ცხადი იყო, თუ მეოცნა" ($110_{3}$).

„შენგან ჩემი სიყვარული ამით უფრო გაამყარე,
რომე დამხსნა შეჭირვება, ე შ მ ა ბილწი ასაპყარე" ($131_{2}$),

„აწ გულსა ეტყვის: „ვითამცა გდის ცრემლი, არ გაგხმობია,
რას გარგებს მოკვლა თავისა? ე შ მ ა ძმად თურე გძმობია" ($965_{2}$).

ისმის კითხვა, რომელია უფრო ძველი ფორმა — ე შ მ ა კ ი თუ ე შ მ ა. თუ გამოვალთ იმ თვალსაზრისიდან, რომ ე შ მ ა კ ი ქართუ-

ლი მწერლობის უფრო ადრინდელ ძეგლებში გვხვდება, ვიდრე ეშმა; უნდა დავუშვათ, რომ ეშმაკი საშუალო სპარსული ფორმაა, ხოლო ეშმა — ახალი სპარსული (დაბოლოება ak > ah > ā — ახ. სპ.-ში). მაგრამ ის გარემოება, რომ ეშმაკი და ეშმა — 'დემონის', 'ავი სულის' მნიშვნელობით მხოლოდ ავესტურში გვაქვს, ხოლო საშ. და ახ. სპარსულში იგი მხოლოდ 'რისხვის, ცოფის, ბრაზის' მნიშვნელობით იხმარება, შესაძლებელს ხდის ვივარაუდოთ, რომ ეშმა ძველი ირანული ფორმაა და არა საშ. სპარსული, სადაც, სულდობრ, ავესტური aēšma- = daēva- 'ავი სული, დემონი'. შეადარეთ, ავესტური aēšma[1] 'ავი, ბოროტი, ცოფიანი, მრისხანე', აგრეთვე = daēva-ს (საშ. სპ. dēv) 'დემონი, ავი სული'.

სიტყვის ძირად მიჩნეულია aēš 'მღელვარება, სწრაფი მოძრაობა' (ინდ. ევრ. *eisa-, ძვ. ინდ. iṣate iṣyate, ბერძნ. οἶστρος 'ძლიერი სურვილი, ვნება, მღელვარება', ლათ. īra).

ფალაურში გვაქვს hēšm, hišm[2] 'რისხვა, ცოფი, ბრაზი', ახ. სპარსული خشم = xišm 'ცოფიანი, მრისხანე'.

აღსანიშნავია, რომ სომხურში, სპარსულის მსგავსად, 'ავი სულის' აღსანიშნავად ყოველთვის *դև* გვაქვს.

43. **ხაშმი** — „სენია ჴორცთ დამარღუწველი" (საბა).

ნ. მარის აზრით, ეშმაკთან დაკავშირებულია სიტყვა ხაშმი 'ციების სენი'. გურიაში დახაშმა ნიშნავს 'გააცხელა' (ან 'გააცია'), ე. ი. 'ეშმაკი შეუხდა', 'ეშმაკი ჩასახლდა მასში'. ამასთანავე დგას, მისი აზრით, სომხ. *հաշմ անդամ* 'მახინჯი'[3].

სიტყვა ხაშმი, რა თქმა უნდა, იმავე ძირისაა, რაც ეშმაკი, ოღონდ ფორმის მიხედვით მისი დაახლოება უფრო გამართლებულია ახ. სპარსულ خشم-თან (xešm მნიშვნელობით 'ავი', 'ბოროტი'). შდრ. ავი და ავადობა, ავადმყოფობა.

ძველ ქართულ ძეგლებშიაც გვხვდება სი-ხაშმ-ე 'სნეულების' მნიშვნელობით. მაგალითად, ეფრემ ასურის თხზულებაში „მონაზონთა მიმართ და მარტოდ მყოფთა" გვხვდება ასეთი ადგილი:

„მკურნალმან რაჲ დააყენის სნეული წყურიელი წყლისა გრილისა სუმად, არა თუ სძულნ მას იგი სნეული და მით არა უფლის მას სუმად გრილი წყალი, არამედ გულს-მოდგინედ მოსწრაფე არნ განკურნებასა მისსა და მისთჳს დააყენის სუმად, რაჲთა არა

---

[1] H. Reichelt, AE, I, გვ. 414.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 107.
[3] Н. Марр, ИАИ, 1919, გვ. 404—405.

გრძელად სიხაშმედ გარდაექცეს მას სალმობაჲ მისი და იქმნეს იგი უძჳრეს პირველისა“ (მამ. სწავლ. $192_8$).

ხაშმი — 'ასო-დაზიანებული', 'ასონაკლული'[1].

„და მერმე იცი სამართალი მშჯავრისა ჩემისაჲ და შჯაჲ ქურივ-თაჲ და ნუგეშინის-ცემაჲ ობოლთაჲ დ/ა/ წყალობაჲ გლახაკთაჲ და ხაშმთაჲ და ტჳრთვაჲ უძლურებისა მათისაჲ...“ (ბალაჰვარ. $108_{24}$).

თუმცა უნდა ითქვას, კონტექსტის მიხედვით აქ აუცილებელი არ არის ასონაკლული ვიგულისხმოთ უეჭველად, შესაძლოა აქ იყოს სნეული, უძლურიც.

ასეთი განმარტება ქართული სიტყვისა ხაშმი — გამოწვეულია, ალბათ, სომხური გამოთქმის հաշմ անդամ 'მახინჯი, ასონაკლული' გავლენით. ნ. მარიც და ი. აბულაძეც, როგორც ჩანს, ფიქრობენ, რომ ეს სიტყვა ქართულში სომხური გზით შემოვიდა.

44. **შმაგი** — 'ხელი, გადარეული, გაცოფებული'.

შედარებით გვიანდელი ნასესხებია, რაზედაც მიგვითითებს როგორც ამ სიტყვის ფორმა, ისე მნიშვნელობა. შესაძლოა იგი ახალი სპარსულიც იყოს خشم 'განრისხებული, გაცოფებული' — ყოველ შემთხვევაში საშ. სპარსული ეპოქის უკანასკნელი წლებისა. შდრ. საშ. სპ. *hēšmag (hēšmak-īh), შმაგი ძალიან ხშირად იხმარება „ვეფხისტყაოსანსა“ და მისი ეპოქის სხვა ძეგლებშიაც.

1. „ვეფხისტყაოსანში“:

„შმაგი უფრო გააშმაგოს“ ($215_2$).
„თუ არ შმაგი ხარ, დამეხსენ; შმაგი ხარ, მოდი ცნობასა“ ($234_2$).
„ვითა შმაგი, შევკრთი დია...“ ($350_3$).
„შმაგი უფრო გა-ვე-შმაგდი“ ($587_3$).
„წა, უკუდეგ! ავი, შმაგი“ ($759_3$).
„მიჯნური შმაგსა გვიქვიან არაბულითა ენითა“ ($22_1$).
„უჭკუოსა, შმაგსა, რეტსა“ ($1106_2$).
„ზოგჯერ შმაგად წამოვიჭრი“ ($352_3$).
„შმაგო, ენა ვით იხმარე“ ($757_3$) და სხვა.

45. **ვახხი** — 'სესხი, ვახში'.

„ივახხის ცოდვილმან და არა მიაგის, ხოლო მართალსა ეწყალინ და მისცის“ (ფს. $36_{21}$).

---

[1] ილია აბულაძე, ბალავარიანის ქართული რედაქციების ლექსიკონი, გვ. 215.

„მარადღე ეწყალინ მართალსა და ავასხის და ნათესავი მისი კურთხეულ იყოს“ (ფს. $36_{26}$).

„არასადა ვინ ვაჭართაგანმან დაუტევის სავაჭროჲ თჳსი, შე-თუ სადამე-ემთხჳის განსაცდელი ავაზაკთა მიერ, გინა ზღუასა შინა, და წარწყმიდის სავაჭროჲ და მონაგები თჳსი, არამედ კუალადცა ივასხის და შეჯდის ნავსა... რაჲთამცა უკუ-მოიღო აღნადგინები თჳსი“ (მამ. სწავლ. $107_{30}$).

„მდიდართა — უვახშოდ ვასხებაჲ და გლახაკთა მოწყალებაჲ, ქველის საქმჱ...“ (მამ. სწავლ. $126_{10}$).

ამ სიტყვის მნიშვნელობა გაარკვია ივ. ჯავახიშვილმა თავის „ქართული სამართლის ისტორიაში“. ქართული ნათარგმნი თხზულებების სათანადო ბერძნულ, სომხურ და ლათინურ თხზულებათა შეწამება-შეპირისპირების მეოხებით მან დაადგინა, რომ სესხი და ვასხი ძველს ქართულში ერთსადაიმავეს ნიშნავდა. მანვე აღნიშნა, რომ ქართული ვახში და ვაჭში ერთმანეთის ფონეტიკურ სახესხვაობას წარმოადგენს და სპარსული vaxš-იდან უნდა იყვნენ ნასესხები[1].

ჩვენი ფიქრით, ერთსა და იმავე სიტყვის ვარიანტებს წარმოადგენენ აგრეთვე ვასხი და ვახშიც. ორივე ამოსავლად გულისხმობს ირანულ ფუძეს, ოღონდ სხვადასხვა დროის ნასესხობებია, სხვადასხვა ირანული დიალექტური წრიდან. საინტერესოა, რომ ვასხი მეტწილად ზმნის ფუძედ არის გამოყენებული. შესაძლებელია დავუშვათ, რომ ვასხი ქართულში შემოსული იყო თავდაპირველად ჩრდილო-ირანულიდან, სადაც მას ექნებოდა, უეჭველია, სახე ვახს-ისა — vaxš (შდრ. ოს. xsar, æxsar ირ. x̌šaϑra-დან), ხოლო მეტათეზი ვახს > ვასხ — მოხდა ქართული სესხის ანალოგიით, ორი სხვადასხვა წარმოშობის სიტყვის დამსგავსებით (ომონიმიის პრინციპის მიხედვით). ამას ხელს უწყობდა ფონეტიკურთან ერთად შინაარსობლივი მსგავსებაც (ქართული სე-სხ-ი იმავე ძირისაა, ალბათ, რაც სხვილი, უსხი, ისე როგორც ირანულში, ქართულშიც გაზრდა — გამსხვილება არის შინაარსობლივად ამოსავალი ცნებისათვის სესხი, ვახში).

რაც შეეხება ვახშს, იგი წარმოადგენს ზუსტ გადმოცემას ფალ. vaxš-ისა[2] ‘ზრდა, სარგებელი, მოგება, ვახში’, vaxšītan ‘გაზრდა, აღმოცენება’, vaxšišn ‘ზრდა’.

ავესტაში vaxša-[3] ნიშნავს ‘ზრდას, მატებას’, სანსკრ. ukšate.

[1] ი. ჯავახიშვილი, ქართული სამართლის ისტორია, გვ. 456.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 332.

[3] H. Reichelt, AE, გვ. 484.

გუთ. wahsjan ‘ზრდა’, სომხური վաշխ ‘ანგარება, სარგებელი, მოგება, პროცენტი’ და სხვა. ირ. xš სომხურში ჩვეულებრივ განიცდის მეტათეზისს და იქცევა šx-დ. შდრ. xšahr > სომხ. աշխարհ[1].

46. ვახში — ‘სარგებელი, პროცენტი’.

„...და ნაცვლად ლოცვისა და ღმრთის მსახურებისა იწყის ხოლო გონებად უკეთურებისა და განზრახვად უსამართლოებისა, და მოღებისა და მიცემისა უნდოდ, კაცთა მონაგებთა მიტაცებად და სულისა სარგებელსა დაჭირვებად და რიცხუად ვახშსა აღნადგინებთასა“ (მამ. სწავლ. $121_{15}$).

„მდიდართა — უვახშოდ ვასხებაჲ და გლახაკთა მოწყალებაჲ“ (მამ. სწავლ. $126_{9}$).

ფალაური სიტყვიდან vaxš ‘მოგება, სარგებელი, პროცენტი’. შეადარე ვასხი.

47. ვაჭარი, სავაჭრო, ვაჭრობა, მოვაჭრება.

„და იხილა მუნ შინა სავაჭროჲ დაგებული და ჰყიდდეს...“ (ე. მცხ. $89_{26}$).

„შვილო, ნუ განიწირავ თავსა შენსა, ნუცა სიჭაბუკესა შენსა განჰვაჭრი ქრისტიანეთ...“ (აბო, $70_{18}$).

„თქუენ, ბრძენთაგან ნეტარნო და უვიცთაგან უცნაურნო... კეთილთაებრ ვაჭართა საწუთროჲთა მომსყიდველნო...“ (გრ. ხანძთ., გვ. ჲა$_{6}$).

„არასადა ვინ ვაჭართაგანმან დაუტევის სავაჭროჲ თჳსი, შე-თუ სადამე-ემთხჳის განსაცდელი ავაზაკთა მიერ...“ (მამ. სწავლ. $107_{30}$).

„და უკუეთუ იხილოს, ვითარმედ შესძინა სავაჭროსა თჳსსა მარხვითა მით სარგებელი მრავალი...“ (მამ. სწავლ. $27_{1}$).

„მაშინ დღესა ერთსა შეიძრნეს ერნი დიდნი მით ქალაქით, წარმავალნი დედა-ქალაქად სამეფოდ, მცხეთად, ვაჭრობად წინაშე არმაზ ღმრთისა მათისა; მოვაჭრებად საჴმართა რათამე“ (ლ. მრ. $54_{8}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„არცა ვინ ვაჭრობს ვაჭარი“ ($1121_{2}$).
„გგონივარ ვინმე ვაჭარი“ ($1262_{1}$).
„მობაღდადენი ვაჭარნი“ ($1031_{1}$).
„შუკათა მოდგეს ვაჭარნი“ ($1461_{1}$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 243.

დ ი დ - ვ ა ჭ ა რ ი:
„რა შემოვლენ დ ი დ - ვ ა ჭ ა რ ნ ი“ ($1069_1$).
„ქმარი ჩემი დ ი დ - ვ ა ჭ ა რ თ ა წაუძღვებისა“ ($1123_1$).
ვ ა ჭ რ ო ბ ა:
„იგი ყმა ვ ა ჭ რ ო ბ ს“ ($1062_4$).
„არცა ვინ ვ ა ჭ რ ო ბ ს ვ ა ჭ ა რ ი“ ($1121_2$).
„ი ვ ა ჭ რ ო ნ რა, ან გაყიდონ“ ($988_4$).
ვ ა ჭ რ უ ლ ი:
„სამოსისა ვ ა ჭ რ უ ლ ი ს ა ცმა აქამდის დაეწესა“ ($1256_2$).
„მე მარტო შევალ ვ ა ჭ რ უ ლ ა დ“ ($1400_2$).

საშ. სპარსული vāčār 'ბაზარი', văčārakān 'ვაჭარი', vāčārakanīh[1] 'აღებ-მიცემობა', ძვ. სპარსული abāčāriš, abičāriš[2] 'საძოვარი', ახ. სპარსული بازار — bāzār[3] 'ბაზარი, ვაჭრობა', bāzārgān 'ვაჭარი', სომხური *Վաճառ* 'საქონელი', *վաճառական*[4] 'ვაჭარი'.

48. **ზამთარი** — „ზამთარი სამი თთუჱ არიან: ტირისდენი, აპანი და სურწყუნისა“ (საბა).

„და განთიად სთქჳთ: ზ ა მ თ ა რ ი იყოს...“ (მათე, $16_3$).

„არა იყოს სივლტოლაჲ თქუენი ზ ა მ თ ა რ ს ა შინა“ (მათე, $24_{20}$, იოვან. $10_{22}$, მარკ. $24_{20}$ და სხვა).

„ჰე საყუარელნო, განვიღჳძოთ ძილისაგან უდებებისა, რამეთუ ზ ა მ თ ა რ ს ა ბოროტსა მოუცავთ და მტერი ჩუენი უხილავი მარადის კართა ჩუენთა ზედა დგას, რაჲთამცა ცხოველნივე შთამნთქა ჩუენ“ (მამ. სწავლ. $271_{33}$).

„და დასხდეს წუნდას ქალაქსა ზაფხულის, და ზ ა მ თ რ ი ს იყვნიან ოძრჴეს“ (ჯუანშ. $205_1$).

„რამეთუ არესა თანა გაზაფხულისასა მოვიდიან თურქნი და მათვე პირველთა საქმეთაებრ იქმოდიან, და ზ ა მ თ რ ი ს წარვიდიან“ (დავ. აღმაშ. $320_6$).

„რამეთუ ვიდრე მოაქამომდე სთუელთა ჩამოიარიან თურქთა სომხითი, ყოვლითა ფალანგითა მათითა, ჩამოდგიან გაჩიანთა, პირსა მტკუარისასა, ტფილისითგან ვიდრე ბარდავადმდე, და იორის პირთა, და ყოველთა ამათ შუენიერთა ადგილთა ს ა ზ ა მ თ რ ო თ ა, რომელთა შინა ზ ა მ თ რ ი ს, ვითარცა არესა გაზაფხულისასა, ითიბების თივა...“ (დავ. აღმაშ. $332_1$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 242.
[2] GrirPh, II, გვ. 11; A. Meillet, Vp, გვ. 162, 227.
[3] P. Horn, GrnpEt, § 166.
[4] *Աճառյան, Ա. բ.* VI, გვ. 523.

„ვეფხისტყაოსანში“:

„ზ ა მ თ ა რ და ზაფხულ სწორად გვაქვს“ ($1066_3$).
„ჩვენ ზ ა მ თ ა რ ი ვერ დაგვზრვიდა“ ($1020_4$).
„ზ ა მ თ ა რ ი ვარდთა გაახმობს“ ($1347_1$).
„მზისა ზ ა მ თ რ ი ს გაგვამცივნებს“ ($956_1$).

საშ. სპარსული zamistān ‘ზამთარი’[1] (Mx. $44_{17}$, $_{19}$, $87_{11}$), პერსონიფიცირებული დემონის მნიშვნელობით (Mx. $44_5$, $52_{11}$, 53).

საშუალო სპარსულში გვხვდება აგრეთვე zam ‘ზამთრის’ მნიშვნელობით, ახალ სპარსულში zam — زم ‘სიცივე’ (zamistān სიტყვასიტყვით ნიშნავს ‘ზამთრის, სიცივის დრო’).

შდრ. ახ. სპარსული زمستان — zamistān[2] ‘ზამთარი’.

ავესტაში გვაქვს zyam-, zəm-[3], ძვ. ინდ. him-, ‘ზამთარი’. შეადარეთ აგრეთვე რუსული зима.

საშ. სპ. zamistān > ქართ. ზამთან > ზამთარ-ი.

შესაძლებელია აგრეთვე დავუშვათ საშ. სპარსულისათვის ფორმა zamtar- შედარებითი ხარისხის ფორმა zam-იდან ‘სიცივე, ზამთარი’. ჩვენ საეჭვოდ მიგვაჩნია ეტიმოლოგია, რომელიც სიტყვა ზამთარს შლის za-(სვ-ზა ‘წელი’) + mtar ელემენტებად, სადაც მეორე ელემენტის მნიშვნელობა გაურკვეველია[4].

**49. ზარი**[1] — ‘შიში, საშიშარი’.

„და იყო იგი წარმართი ფრიად და დიდი სამეუფოჲ/თა/, და აურაცხელ სიმრავლითა ერისაჲთა, ზ ა რ და საშინელ-ყოველთა ზედა კაცთა, მძლე მტერთა მიმართ“ (ბალაჰვარ. $3_{18}$).

„...და აწ ასე ჯერ-არს შენდა, რაჲთა მაცადო ამას საქმესა ზედა, რომელსა ვდგა, ვიდრე ზ ა რ ი და სირცხჳლი არს-ღა ქედსა ჩემსა ზედა...“ (ბალაჰვარ. $102_{28}$).

„და ვითარცა ბერი იგი იხილა, კუალად შ ე ჰ ზ ა რ დ ა ხილვაჲ მისი და იწყო კითხვად მოყუასთა თჳსთა მისთჳს“ (ბალაჰვარ. $24_3$).

ზ ა რ - გ ა ნ ჭ დ ი ლ ი — ‘შეშინებული, შიშდაცემული’.

„...რომელი — ესე იხილა რაჲ ლუკიანე, ზ ა რ - გ ა ნ ჭ დ ი ლ ი და შეშინებული დაეცა პირსა ზედა თჳსსა და მდებარე იყო ვითარცა მკუდარი“ (ასურ. მოღვაწ. $160_3$).

---

[1] H. N y b e r g, Hfsb, გვ. 253.

[2] Б. М и л л е р, Персидско-русский словарь, გვ. 261.

[3] AirWb, გვ. 1699.

[4] ა. ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა, სახელის ფუძის უძველესი აგებულება ქართველურ ენებში, გვ. 43—44; П. Ч а р а я, Об отношении абхазского языка к яфетическим, МЯЯ, IV, 1912. გვ. 35—37; აგრეთვე, K. S c h m i d t, Rekonstruktion, გვ. 110; Г. К л и м о в, Этимологический словарь картвельских языков, გვ. 86.

„აღდგა კაცი ესე განცჳფრებული და ზარ-ტეხილი და მივიდა მრავლითა სირცხვლითა და ცრემლითა და ჭუვილითა გულისაჲთა და დასხნა დედაკაცსა მას ჴელნი" (ასურ. მოღვაწ. $208_{36}$).

„ხოლო მან მრქუა: „მოიღრიკე თავი ქუეყნად", და ტირილად იყო ზარისა მისგან" (ლ. მრ. $114_{10}$).

„და ხედვიდა საკჳრველებასა მიუწდომელსა და ენითა გამოუთქმელსა, ვითარღა იყო ზარის აღსაჴდელი იგი შიში მეფეთა, მთავართა და ყოვლისა ერისა წინაშე კერპთა მათ წარმოდგომილთა" (ლ. მრ. $87_{7}$).

„და შეიქმნა ჴმა ზარის-საჴდელი, ზრზინვა, და ყივილი, და კლვა" (ლ. მრ. $113_{7}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„ზარ-მაც თქმად ენით" ($557_{3}$).
„ზარი მლევს მე ამისისა თხრობისა" ($125_{1}$).
„ვის ზარი დალევდის მისგან შიშისა" ($334_{3}$).
„მეტმან ზარმან გამაშმაგა" ($585_{1}$).
„მით აეხვნეს სპანი ზარსა" ($318_{2}$).
„თვალთა ახმადცა ზარ-ედვა" ($870_{1}$).
„ზარ-აღებული" ($1356_{3}$).

ჩვენ ვფიქრობთ, შესაძლებელია ქართული სიტყვა ზარი 'შიშის', 'საშიშის' მნიშვნელობით დავუკავშიროთ საშ. სპარსულ სიტყვას zahr-[1]. შეადრეთ პართ. zahr 'შხამი', ტურფ. ფალ. zahr, ახ. სპარსული زهر zahr[2] 'შხამი, საწამლავი', 'დარდი, ნაღველი, რისხვა, აღშფოთება'. შეადარეთ ახ. სპ. زهره 'ნაღველი'. ძველ ირანულ ფორმას აღადგენენ, როგორც ǰaϑra-[3] ძირიდან ǰan- 'ცემა, კვლა', ე. ი. 'მომაკვდინებელი, სასიკვდილო'[4], თალმუდ. זיהרא 'poison, venin', სირ. זהרא, მანდ. זיהירא 'საშიში, საზარელი ← მომაკვდინებელი'.

**50. ზარი[2]** — 'ხმა, ძახილი, სიმღერა, გოდება, ზარის რეკა, ცემა'.

„ვეფხისტყაოსანში":

„ზეიმი და ზარი იყო" ($73_{3}$).
„ზარი მის ყმისა გაყრისა გახდა" ($1021_{1}$).
„ჰკრეს ტაბლაკსა, გახდა ზარი" ($1178_{3}$).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 250.
[2] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 263.
[3] P. Horn, GrnpEt, § 663.
[4] H. Hübschmann, P. St., გვ. 71.

ახ. სპარსული زاری 'ტირილი, გოდება, ჩივილი', 'ხვეწნა-მუდარა', زاریدن 'ტირილი, გოდება, კვნესა, ხვეწნა, ჩივილი', زار 'მტირალი, მოქვითინე, მგოდებელი, მოზარე'.

შდრ. სკრ. jar, jarate 'ხმაური, ძახილი'[1], ავლ. žaral 'ჩივილი', ოსური დიგ. zarun, ირ. zaryn 'სიმღერა' (ზმნა), zar, zaræg 'სიმღერა', zarag[2] 'მომღერალი'.

ტირილისა და სიმღერის სემანტიკური კავშირისათვის შეადარეთ მგოსანი 'მომღერალი' და მგოსანნი გლოვისანი 'მოტირალნი'.

ამავე სიტყვასთან არის, ჩვენი ფიქრით, კავშირში ქართული ზრუნ-ვა (ზრუნი) 'გოდების ბანი' (საბა). ზრუნ- > ზარ-უნ-.

„მომხედენ და შეგესმინ ჩემი, რამეთუ შევწუხენ ზრუნვასა ჩემსა და შევძრწუნდი" (ფს. $54_{ჳ}$).

„ამისათჳს შიშმან და ზრუნვამან შემიპყრა მე და შეშფოთნა გონებაჲ ჩემი..." (აბო, $56_{8}$).

„ხოლო მე თანამაც ღედაო, ბრძანებისა შენისა სმენაჲ და ზრუნვაჲ ყოველთა ამათ შენთა საურავთაჲ" (გრ. ხანძთ., გვ. $ლე_{47}$).

„ესე ანასტო და ქმარი მისი იყუნეს უშვილო და ზრუნვიდეს ფრიად" (ლ. მრ. $57_{19}$).

ზრუნ-ის ამოსავალი მნიშვნელობაა—'მოთქმა, წუხილი', შემდეგ გადატანით — ზრუნ-ვ-ა (შდრ. რუს. печься, печаль).

ზრუნავს, ე. ი. 'სწუხს რისთვისმე, ან ვისთვისმე'.

„ვეფხისტყაოსანში" გვხვდება გამოთქმა მოზრუნვება (მისამძიმრების მნიშვნელობით):

„მოუზრუნვეს მათ ცოლ-ქმართა" ($1625_{1}$).

**51. ზახ-ილი, ზახ-ება** — 'ძახილი, ყვირილი, ყივილი'.

„ვითარცა მჴეცი მძჳნვარჱ ყიოდა და იზახდა ვითარცა ცოფი" (მარტ. შუშ. $151_{7}$).

„რამეთუ იტყუელვედ ჴელთა მათთა და ჴმითა მაღლითა ღაღადებენ და იზახებედ, და ოხრისა მათისაგან ივლტიედ ყოველნი..." (მამ. სწავლ. $13_{8}$).

„მაშინ მირვან გარდაჴდა ცხენისაგან, მივიდა ქუეითთა თანა თჳსთა, და წარუძღუა წინა ქუეითთა, ზურგით შემოადგინნა მჴედარნი, და მოვიდა კართა მათ შინა, ვითარცა ჯიქი სიფიცხითა, ვითარცა ვეფხი სიმჴნითა, ვითარცა ლომი ზახილითა" (ლ. მრ. $28_{10}$).

„ვხედავ, შვილო ჩემო, ძალსა შენსა ვითარცა ძალსა ლომისა ძუისასა, რომელი იზახებნ ყოველთა ზედა ოთხფერჴთა..." (ლ. მრ. $77_{8}$).

[1] В. Миллер, Осетинско-русский словарь, გვ. 143.

[2] В. Абаев, ОЯФ, 68.

„ვეფხისტყაოსანში“:

„დამიძაბუნეს, სიმრავლე მე მათი არ გამეიდოდა,
ვნადირობდი და ვ ი ზ ა ხ დ ი, ხმა ჩემი არ უდიდოდა“ ($603_1$).
„ი ზ ა ხ დ ი ა ნ, მოთქმიდიან, მოსცემდიან კლდენი ხმასა.
ავთანდილ სჭვრეტს გაკვირვებით მათსა ეგრე ქცევა-ზმასა“ ($223_1$).
„ხმა-მაღლად ხმობდეს, ი ზ ა ხ დ ე ს: მოგვშორდეს სალმობანია,
აქამდის რისხვა-მაღალმან აწ მოგვცნა წყალობანია“ ($1621_3$).
„ყმა გაემართა საძებრად მტირალი, ცრემლთა მფრქვეველი,
ეძებს, ე ზ ა ხ ი ს, უყივის, დღეებრ ღამეთა მთეველი“ ($864_2$).
„ხმა დამივარდა, შეიქნა ზ ა ხ ი ლ ი, მოსაწევარი;
წამოვე, წევნა დამიწყეს, დავხოცე ჩემი მდევარი“, ($559_1$).
„დევთა ყვირილი, ზ ა ხ ი ლ ი ზეცამდის აიწეოდა“ ($655_1$).

ზ ა ხ ი ლ ს უმთავრესად ‘ყვირილის, ყივილის, ხმამაღლა ხმობის’ მნიშვნელობა აქვს ძველ ქართულში. მხოლოდ სასხვისო ქცევაში— უ ზ ა ხ ი ს, ე ზ ა ხ ი ს — ნიშნავს ‘დაძახებას’, ‘მოხმობას’.

ამოსავლად ქართული **სახ-** ‖ **ზახ-** ფუძისათვის ჩვენ მივიჩნევთ ძველ ირანულ ძირს sah-ს (ისე როგორც **სახ**-ელ-ისათვის), მნიშვნელობით ‘წოდება, დარქმევა’. შდრ. სკრ. śaṃs- ‘ქება’, ძვ. სპარსული θah ‘თქმა, წოდება’ (დაწვრილებით იხილეთ სახ-ელთან), ოს. zæγyn ‘თქმა’, zæγæm ‘ვთქვათ’ (ნამყო zaxta)[1].

**ზახ**-ის მოგვიანო ფორმას **ძახ**-ს პარალელები მოეპოვება სხვა ქართველურ ენებშიაც. ა. ჩიქობავას თავის „ჭანურ-მეგრულ-ქართულ შედარებით ლექსიკონში“[2] მოჰყავს ასეთი სქემა:

ჭან. ჯოხ//ოხ
მეგრ. ძახ//ჯოხ
ქართ. ძახ.

შესაძლოა ეს ძირი ნასესხებია ჩრდილო-ირანულიდან.

62. **ზენაარი, ზენარი,** შორისდებულად **ზენაარ.**

„ვეფხისტყაოსანში:

„ზ ე ნ ა ა რ, სულთა ნუ გამყრი“ ($398_2$).
„ზ ე ნ ა ა რ, დამხსენ სიცოცხლე“ ($583_3$).
„კმა ზ ე ნ ა ა რ ი ზ ე ნ ა რ ა დ“ ($926_3$).

---

[1] В. А б а е в, Русско-осетинский словарь, გვ. 444.

[2] ა. ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა, ჭანურ-მეგრულ-ქართული შედარებითი ლექსიკონი, გვ. 437—438. კ. შმიდტის აზრით, ქართ. sax-el-i მომდინარეობს *zax-el-ისაგან *zaxe-სთან ანალოგიის შედეგად, რაც ჩვენ დამაჯერებლად არ გვეჩვენება: ძველი ქართულის მიხედვით გვაქვს ჯერ **სახ-** ‖ **ზახ-** და შემდგომ **ძახ-**. იხ. K. S c h m i d t, Rekonstruktion, გვ. 131.

„ზოგთა ჰკადრეს ზ ე ნ ა ა რ ი: „ნუ დაგვხოცო“ ($1045_2$).
„კრულია ზ ე ნ ა ა რ ი ყოვლისავე მამაცისა“ ($1216_4$).
„ყოვლთა მისცეს ზ ე ნ ა ა რ ი“ ($1612_1$).
„ვერ გავუტეხ ზ ე ნ ა ა რ ს ა“ ($736_3$).
„მას ზ ე ნ ა ა რ ს ა არ გავსტეხ“ ($852_1$).
„მან გატეხა ზ ე ნ ა რ ი ს ა რად შემართა“ ($846_3$).
„დიდითა ზ ე ნ ა რ ი თ ა და ფიცითა“ ($413_3$).

ზ ე ნ ა რ ო ბ ა — „კვლაცა ჰკითხა ზ ე ნ ა რ ო ბ ი თ“ ($238_1$).

ეს სიტყვა ერთნაირი ფორმით გვხვდება საშუალო და ახალ სპარსულში, ამიტომ ძნელია განსაზღვრა, საიდან შემოვიდა ქართულში. მართალია, შედარებით გვიანდელ ძეგლებში გვხვდება, მაგრამ ისიც უნდა იქნეს გათვალისწინებული, რომ „ვეფხისტყაოსანსა“ და მისი ეპოქის სხვა ძეგლებში გვხვდება არა ერთი ფალაური სიტყვა, რომელიც ქართული ლიტერატურის ადრინდელ ძეგლებში დადასტურებული არა გვაქვს.

შეადარეთ საშ. სპარსული zīnhār[1], რომელსაც ნიბერგი თარგმნის როგორც Sicherheit. Kārnāmak-ში არის ასეთი ადგილი: Sāsān hač Pāpak pašt u zīnhār xᵛāst (Kn. $1_{15}$) „სასანმა პაპაკისაგან ფიცი და ზენაარი ითხოვა“.

ჰ. ნიბერგის აზრით, ფალ. zīnhār[2] ამოსავლად გულისხმობს ფორმას *zīvān-hār < ძვ. ირ. *ǰīvanahāra- „Schutz für das Leben“.

ახ. სპარსულში გვაქვს ფორმით زینهار და زنهار zīnhār, zinhār[3], რომელთაც შემდეგი მნიშვნელობები აქვს: 1. ‘ფრთხილად! უფრთხილდი! უყური!’, 2. ‘უშიშროება, მფარველობა, თავშესაფარი, შებრალება, შეწყალება’.

53. **ზიანი** — ‘ვნება, დანაკლისი, წაგება’.

„ვეფხისტყაოსანში“:

„დაბრუნვებითა გვეცემის ზ ი ა ნ ი“ ($1034_2$).
„ეგონა სამისო რამე ზ ი ა ნ ი“ ($1278_3$).
„აროდეს გვიზამს ზ ი ა ნ ს ა“ ($798_1$).
„სიცოცხლე უჩნდა ზ ი ა ნ ა დ“ ($827_4$).

ზ ი ა ნ ი ც ეკუთვნის ისეთ სიტყვათა რიგს, რომლებიც საშ. და ახ. სპარსულში ერთნაირი სახით არიან წარმოდგენილი და ძნელია გარკვევა, საიდან შეითვისა ქართულმა.

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 256.
[2] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 256.

საშ. სპარსული ziyān[1] 'ვნება, დანაკლისი, წაგება, ნაკლი, დანაკარგი', ახ. სპარსული زیان ziyān[2] იმავე მნიშვნელობით. ავესტაში zyāni- zyānā- „Schädigung" [3], თალმუდ. זייאנא[4], 'დანაკლისი', სომხ. զեան.

**54. ზრახვა** — 1. 'ლაპარაკი, საუბარი'

„ზ რ ა ხ ვ ა ს ა მას მათსა... თავადი იესუ მიეახლა მათ..." (ლუკა, $24_{15}$).

„და ესენი ზ რ ა ხ ვ ი დ ე ს ურთიერთას" (ლუკა, $24_{14}$).

„ეგრეთვე ნეტარი ესე ჰაბო არცა ლა ერთსა რას სიტყუასა იტყოდა კაცთა შორის, გარნა ღმერთსა ხოლო ზ რ ა ხ ა ვ ნ წმიდასა შინა ლოცვასა თჳსსა" (აბო, $189_{24}$).

„ჰრქუა მას: ნუ ჟამითი-ჟამად, არამედ დაუცხრომელად დღე და ღამე იყავნ ზ რ ა ხ ვ ა ჲ შენი" (ბალაჰვარ. $523_{5}$).

„და სხუასაცა მრავალსა ზ რ ა ხ ვ ი დ ე ს ამას და ესევითარსა სიტყუასა" (ბალაჰვარ. $77_{9}$).

„იხილა რაჲ ნეტარმან შიო, გამოვიდა და, ვითარ კაცთა, ესრეთ ლმობიერად ზ რ ა ხ ვ ი დ ა" (ასურ. მოღვაწ. $114_{20}$).

2. 'ფიქრი, თათბირი, მოლაპარაკება, განზრახვა'.

„რასა-ეგე ზ რ ა ხ ა ვ თ გულთა თქუენთა" (ლუკა, $5_{12}$).

„რაჲსათჳს თქუენ ბოროტსა ზ რ ა ხ ა ვ თ გულთა შინა თქუენთა" (მათე, $9_{4}$).

„... მტერისა მის მანქანაჲსა მზაკუვარებანი, რომელ ი ზ რ ა ხ ნ ა ჩემთჳს, განვბასრნე..." (აბო, $195_{16}$).

ზ რ ა ხ ვ ა — „ვეფხისტყაოსანში" იხმარება მხოლოდ 'დაბრალების, საყვედურის, მხილების' მნიშვნელობით (შდრ. ახ. ქართ. დ ა ძ რ ა ხ ვ ა, ს ა ძ რ ა ხ ი ს ი):

„ლომმან მივჰმართე ხატაეთს, ვერვინ მ ი ზ რ ა ხ ა ვ ს ხრდლობასა" ($420_{3}$).

„რად მიმეცო ამა ჭირსა?", ბედსა ამას უ ზ რ ა ხ ვ ი დ ა" ($860_{4}$).

„ჩემი ზ რ ა ხ ვ ა სიძუნწისა, ტყუის, ვინცა დაიყბედნა" ($61_{4}$).

ამ მნიშვნელობისთვისაც ამოსავალია ზ რ ა ხ ვ ა 'ლაპარაკი, საუბარი'. შდრ. ახალი ქართული გამოთქმა უ მ ძ რ ა ხ ა დ ყ ო ფ ნ ა

---

[1] H. Nyberg, Hfsb, გვ. 256.
[2] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 1700—1701.
[3] AirWb, გვ. 1700—1701.
[4] S. Telegdi, გვ. 242.

'უმძრახად ვარ', ე. ი. არ ველაპარაკები. შდრ. ხევსურული ა ძ ი რ ა ხ დ ო მ ა 'გამოლაპარაკება'.

ამოსავლად ქართული სიტყვისათვის ზ რ ა ხ - ვ ა ჩვენ მივიჩნევთ საშ. ირანულ (საფიქრებელია, ჩრდილო-ირანულ) ფუძეს zūr-. zūrak > *zūrah > zrax (**ზრახ**). შეადარეთ ოსური ʒuryn 'ლაპარაკი' (ნამყო — ʒyrdta)[1].

ა. ჩიქობავა ფიქრობს, რომ **ზრახ**- ფუძე წარმოადგენს პირვანდელ სახეს ფუძისა **სახ-//ზახ**- (ზახილი, სახელი). მისი სიტყვით: „ჩანს ზმნაში **რ** უფრო გვიან დაიკარგა: ზრახ > ზახ, სახელში იგი უფრო ადრე უნდა იყოს დაკარგული"[2].

ჩვენ ვფიქრობთ, რომ, ერთი მხრივ, **სახ-//ზახ**- და, მეორე მხრივ, **ზრახ**-, თუმცა ორივე ერთი ირანული წყაროდან მომდინარეობენ, ისინი ამოსავლად ორ სხვადასხვა ფუძეს გულისხმობენ და ერთიმეორისაგან მომდინარედ მათი აღიარება მართებული არ უნდა იყოს, აი რატომ: ჯერ ერთი, ს ა ხ - ე ლ ი და ზ ა ხ ი ლ ი უძველეს ქართულ ძეგლებში წარმოდგენილია **ზრახ**- ფუძის გვერდით და არა მისი სახით და, მეორეც, ასახსნელია **რ**-ს დაკარგვა ზ რ ა ხ - შ ი, გარდა ამისა, ამ ორი ფუძის სიტყვებს შორის არის ისეთი ნიშანდობლივი სემანტიკური ხასიათის განსხვავება, რომელიც უფრო მათ სხვადასხვა წარმოშობაზე მიუთითებს, ვიდრე ერთიანობაზე.

თითქმის ყველა ენა ასხვავებს ერთმანეთისაგან ძახილსა და ლაპარაკს, საუბარს. შდრ. რუს. звать, звание, название 'სახელი' და говорить, გერმანული Sagen და Sprechen და სხვა. ჩვენთვის კი განსაკუთრებით საყურადღებოა ოსური zæǧyn, დიგ. ʒæǧun 'თქმა' და ʒuryn 'ლაპარაკი', სადაც იგივე ორი სხვადასხვა ირანული ფუძეა გამოყენებული ამ ორი ცნების გამოსახატავად, რომლებიც ქართულსაც უდევს საფუძვლად.

**55. ზღაპარი** — 'მოგონილი, შეთხზული ამბავი, ჩმახი, სიცრუე'. იხმარება ხშირად ჭეშმარიტის ანტონიმად.

„რამეთუ არა მეცნიერებისა ზ ღ ა პ ა რ თ შეუდექით და გაუწყეთ თქუენ უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტჱსი ძალი და მოსლვა, არამედ თჳთ ვხედევდით მისსა მას სიმდიდრესა" (პეტრ. სამოციქ. კათ. ეპისტ. $1_4$).

„მაშინ დაუტევე მე პირველი იგი კაცთა ხელოვნებით შეთხზუ-

---

[1] В. Абаев, ОЯФ, გვ. 383.

[2] ა. ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა, „სახელის ფუძის უძველესი აგებულება ქართველურ ენებში", გვ. 33.

ლი სჯული და ზ ღ ა პ რ ო ბ ი ს ა სიბრძნითა ღონისძიებული რწმუნებაჲ...." (აბო, $19_{14}$).

„და ჭეშმარიტებისაგან სასმენელნი გარე-მიიქცნენ და ზ ღ ა პ რ ე ბ ს ა მიექცენ" (აბო, $180_{20}$).

„უკუეთუ გუნებავს, ძმანო ჩემნო საყუარელნო, თავთა ჩუენთა განრინებაჲ და აღდგინებაჲ დაცემათაგან, უკუე მოსწრაფე ვიყუნეთ წიგნთა კითხვად სულიერთა, რამეთუ იგი უმჯობეს და უსარგებლეს არს ჩუენდა ჭამასა მავნებელთა საჭმელთასა, რომელ არს ცუდის მეტყუელებაჲ და უბანთა ზედა ზ ღ ა პ რ ო ბ ა დ შეკრებასა, რომელსა შინა სარგებელი არაჲ არს" (მამ. სწავლ. $76_{20}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„მითხრა: „შენ ჩემთვის, დედაო, ხარ უმჯობესი დედისა,
რას აქმნევ ჩემსა ამბავსა, ზ ღ ა პ ა რ ი არის ყბედისა!"
($1141_2$).

„არცა ლხინი ლხინად უჩანს, არცა ჭირი ზედა-ზედი;
ვით ზ ღ ა პ ა რ ი, ასრე ესმის უბედობა, თუნდა ბედი"
($1184_3$).

„დღეს გული ცეცხლსა უშრეტსა დაბმით დამიბა, მახია.
აწყა ვცან, საქმე სოფლისა ზ ღ ა პ ა რ ი ა და ჩმახია!"
($715_4$).

„ანდიბან მოგვმან, გრძნებითა მბოგვმან,
მისნობით ჴელ ჰყო ზაკვით ზ ღ ა პ რ ო ბ ა!"
(აბდულმესიანი, $79_2$).

„თვით მ ე ზ ღ ა პ რ ე ს ა, ცუდ ფელამბერსა
ღმრთისა არ მართლად მქადაგებელსა"...
(აბდულმესიანი, $82_5$).

შეადარეთ აგრეთვე მ უ ც ლ ი თ მ ე ზ ღ ა პ რ ე 'ვანტროლოგი'.

ამოსავლად ზ ღ ა პ ა რ ი ს ა თ ვ ი ს ჩვენ მივიჩნევთ საშ. ირანულ სავარაუდებელ ფორმას *zaxbar 'თქმულება'. zax- ‖ sax-იგივე ფუძეა, რაც ს ა ხ - ე ლ ს ა და ზ ა ხ ი ლ შ ი გვაქვს, მნიშვნელობით 'თქმა, ძახება' + სუფიქსი -bar, ძვ. ირ. bara. შეადარეთ რუსული сказ-ка. zaxbar > ზახბარ > ზღაპარ-ი.

zax- ‖ zaγ- მიგვითითებს ამ სიტყვის ჩრდილო-ირანულ წარმომავლობაზე, შდრ. ოსურ. zæγyn [zaxta] 'თქმა'.

თ ქ მ ა და ს ი ც რ უ ე რომ ერთი და იმავე ძირიდან შეიძლება იყოს ნაწარმოები, ამის შესანიშნავი მაგალითია ქართული ს ი ტ ყ უ ა და ტ ყ უ ი ლ ი (აქ ერთმანეთს უპირისპირდება ცნება ნ ა მ დ ვ ი ლ ა დ არსებულისა და მოგონილის, თ ქ მ უ ლ ი ს ა მხო-

ლოდ). მნიშვნელობის ასეთსავე დიფერენციაციას აქვს ადგილი ირანულ ძირში zūr-. ჩრდილო ირანულში ეს ძირი გამოყენებულია 'ლაპარაკის' მნიშვნელობით, შდრ. ოს. zuryn 'ლაპარაკი', საკ. სახელი ზ ე ვ რ ა ზ ო რ ი 'მრავალსიტყვიანი', ხოლო სპარსული ჯგუფის ენებში zūra ნიშნავს 'სიცრუეს', ძვ. სპარსული zūrakara-[1] 'მატყუარა', საშ. სპ. zūr 'სიცრუე', 'ტყუილი', რომლისაგანაც მიღებულად ვთვლით ჩვენ სიტყვა ც რ უ ს: zūr > ქართ. ძ უ რ (ძ ვ რ), ძ უ რ - უ > ძ რ უ > ც რ უ. შეადარეთ ყ უ რ ი და ყ რ უ.

**56. ზურმუხტი** — „მწვანე თვალია პატიოსანი" (საბა).

„გარემოს მისსა მოიქმოდა აგურითა და კირითა, ხოლო ქუდნი კართანი და სარკმელთანი იაკინთისა და ზ უ რ მ უ ხ ტ ი ს ა ნ ი შექმნა" (ჯუანშ. $107_2$).

„ვეფხისტყაოსანში" — „ზ უ რ მ უ ხ ტ ი ს ა ბუდეებითა" ($1319_4$).

„და იხილა წმიდამან ნინო, რამეთუ დგა კაცი ერთი სპილენძისა, და ტანსა მისსა ეცუა ჯაჭჳ ოქროსი... და თუალნი ესხნეს ზ უ რ მ უ ხ ტ ი და ბივრილი..." (ლ. მრ. $89_{10}$).

სიტყვა ზ უ რ მ უ ხ ტ ი თავისი ფორმის მიხედვით აშკარად საშ. ირანულია.

შდრ. ფალ. *zmuruxt > სომხ. *զմրուխտ* 'ზურმუხტი', სანსკრ. marakata, პრაკრ. maragada > ბერძნ. *σμάραγδος, μάραγδος*; სემიტურ ენებში: ბაბილონ. barraktu, ებრ. ברקת, ფინიკ. baraqt, სირ. bārka.

ეს ძირი, როგორც ჩანს, სემიტური წარმოშობისაა, სადაც ძირი brq- ნიშნავს 'ბრწყინვას'.

სემიტურიდან ნასესხებია პრაკრიტში ašma maragada-ს სახით ('ბრწყინვალე ქვა'), საიდანაც იგი შეითვისა ბერძნულმა[2].

ბერძნული ფორმა საფუძვლად უდევს ირანულ (ფალ. *zmuruxt, ახ. სპარს. زمرد) და არაბულ زبرجد ფორმებს.

**შენიშვნა:** ბერძნულ *σμάραγδος*-ში σ შეიძლება განვითარებულია μ-ს წინ ისე, როგორც ეს ძველი სპარსული საკუთარი სახელის Bardiya-ს გადმოცემის შემთხვევაში გვაქვს. ჰეროდოტესთან ეს ძველი სპარსული სახელი გადმოცემულია Σμέρδις-ის სახით (ესქილესთან Μάρδις)[3]. ასევე, ინდურ maragada-ს ან სემიტურ baraktu-ს შეეძლო მოეცა ბერძნული σ-*μάραγδος*. ე. ბუაზაკი ბერძნულ

---

[1] A. Meillet, Vp, გვ. 68.

[2] E. Boisacq, Dictionnaire étymologique de la langue grecque, Paris, 1938, გვ. 609.

[3] A. Meillet, Vp, გვ. 29 და 53.

ფორმას შემდეგნაირად აწარმოებს: პრაკრ. ašma. maragda > σμαμαραγδος > σμαράγδος.

57. **იაგუნდი, იაკინთი** — 'ძვირფასი თვალი წითელი ფერისა'.

„და წარმოიღეს ხარკი ჰინდოთა მეფისაგან; მუშკი ლიტრა ათასი, ამბარი ეგზომივე, ალვა ნავი ათი, თუალები იაკინთი და ზურმუხტი ნავი ერთი, და მის თანა საფირონი თჳთოსახე...“ (ჯუანშ. 188₁₀).

„ვეფხისტყაოსანში“:

„იაგუნდი ეგრეცა სჯობს“ (298₃).
„სამოცი თვალი ლალ- იაგუნდი“ (771₃).
„იაგუნდისა მრთელისა“ (1438₃).
„იაგუნდითა წითლითა“ (1439₂).
„ქარვად შექმნნეს იაგუნდნი“ (282₄).

ას. სპარსული یاگند და یاقوت 'იაგუნდი, ლალი', یاگندازرق 'ბივრილი, აკვამარინი', یاگندزرد 'ტოპაზი'[1], یاگندسرخ 'ლალი' (წითელი იაგუნდი), یاگندکبود 'საფირონი'.

შეადარეთ აგრეთვე یاگند روان 'წითელი ღვინო', პართული y'kwnd[2], ბერძნ. ὑάκινθος > იაკინთი, რუს. яхонг.

58. **იავარი, ავარი** — 'ნადავლი, ალაფი'.

„...და იავარ იქმნენ სახლნი თქუენნი, და ტყუედ მიეცნენ შვილნი თქუენნი“ (ბალაჰვარ. 113₃₉).

„აწ უკუე გუეშინის, ნუუკუე ჰელთ იგდოს და გუეუფლოს შჯული მისი და მას /შინა/ მოგუედგმის სამართლით თავს-დებაჲ სისხლთაჲ, რომელ დავსთხიენით ბრძანებითა შენითა, და მონაგებნი, რომელნი იავარ-ვყვენით მშჯავრითა, თანა-გუაც გარდაჴდაჲ მათი“ (ბალაჰვარ 143₈).

„მოვლო ყოველი სომხითი და ქართლი, მოტყუენა ყოველივე, იავარ-ყვნა ყოველნი ციხენი და ქალაქნი...“ (ლ. მრ. 15₁).

„ხოლო საჭურჭლენი დიდნი და სამსახურებელნი სამეუფოთა ტაბლათანი, ოქროსა და ვეცხლისანი, ბაგრატეულნი სასმურნი და სამწდეონი პატიოსანნი, კარავნი სამეფონი და ყოველთა დიდებულთანი აიხუნეს იავარად და წარვიდეს“ (დავ. აღმაშ. 319₉).

---

[1] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 601—602.
[2] W. Henning, BSOS, IX, 89.

„ამათ თანა დასხნა მუნვე დიდთა და ხორასანთა მეფეთა ტახტნი და საყდარნი, სასანთლენი და კიდელნი ფერად-ფერადნი ი ა ვ ა რ ა დ მოხმულნი თჳსნი“ (დავ. აღმაშ. $330_7$).

„თუესა ნოემბერსა წარვიდა მეფე აშორნიას, დაესხა თურქმანთა, მოსრნა და ი ა ვ ა რ - ყ ვ ნ ა, და წარმოიღო ნატყუენავი მათი ურიცხჳ“ (დავ. აღმაშ. $339_7$).

„მეოტად წარიქცივნა არაბნი, ი ა ვ ა რ ა დ ისმაიტელნი, მტუერად დასხნა სპარსნი, ხოლო გლეხად მთავარნი მათნი“ (დავ. აღმაშ. $351_{20}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ი ა ვ ა რ - ვ ყ ა ვ საქონელი“ ($1103_2$).

„ი ა ვ ა რ-მ ყ ო, ამფხვრა სრულად“ ($1174_3$).

ა ვ ა რ ა:

„შეკრბეს იმიერ და ამიერ, იქმნა ბრძოლა დიდი, და მოისრნეს ბერძენნი ფრიად, და წარმოიღეს ა ვ ა რ ი“ (მატ. ქართ. $285_5$).

„და წარიღეს ა ვ ა რ ი დიდძალი და განძი სამეფო, რომელი ჰქონდა თანა“ (მატ. ქართ. $288_2$).

„გააქციეს ფადლონ და აუწყჳდეს ლაშქარი, აიღეს ა ვ ა რ ი და განძი ურიცხჳ“ (მატ. ქართ. $296_{25}$).

„და წარმოიღეს გიორგისთა ა ვ ა რ ი, და ეზომ განდიდნა ბრძოლა იგი, რომელ სივლტოლა ეგულებოდა ბასილი მეფესა“ (სუმბატ. დავითის ძე, $383_{18}$).

„წარიღეს ბერძენთა ა ვ ა რ ი დიდძალი და განძი სამეფო ყოველი სრულიად, რომელი აქუნდა“ (სუმბატ. დავითის ძე, $384_{27}$).

ფალაური āvār[1] ‘ძარცვა, ყაჩაღობა’, ფაზენდ. āpār, āpāradan ‘პარვა’, ბელუჩ. āvār, ავღ. āvār, მანდ. ăvār, სომხ. աւար ‘ნადავლი’, ახ. სპარსული اوار ‘უსამართლობა, ჩაგვრა, ტირანია’; ‘ნანგრევები, ნამსხვრევები, ნაოხარი, დანგრეული’[2].

ჰ. ნიბერგს ფალაურისათვის მოჰყავს ფორმა āpār ‘ძარცვა, აოხრება’ (ფაზ. āpār, ნერ. āpāhārā). მისი აზრით, āpār მიღებულია *āppar-ისაგან, რომელსაც იგი აწარმოებს ირ. *āpa-pāra-საგან[3].

ჩვენ უფრო დამაჯერებლად მიგვაჩნია პ. ჰორნის ეტიმოლოგია, რომელიც ამ სიტყვას bār- ძირიდან აწარმოებს ($\bar{a}+\sqrt{\text{bār}}$), ფალაური āpār, āparišn ‘ძარცვა’[4], āpartan, āpurtan. ‘აოხრება, გავერანება’. შდრ. ქართ. ა ვ ა ზ ა კ ი ($\bar{a}+\sqrt{\text{vaz}}$ ‘მოტაცება, ძარცვა’).

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 162.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 14.

[3] P. Horn, GrnpEt, გვ. 13.

[4] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 4.

**59. იადგარი** — 'მოსახსენებელი, სახსოვარი', „საჴსენებელი" (საბა).

„რამეთუ აწ არს ხანძთას ჴელითა მისითა დაწერილი სულისა მიერ წმიდისა საწელიწდოჲ ი ა დ გ ა რ ი" (გრ. ხანძთ., გვ. ლთ$_{12}$).

ავესტური yāta- 'ხსოვნა', ფალ. yāt[1] 'ხსოვნა, მოგონება', ახ. სპ. یاد 'ხსოვნა', یادگار — یادگاری 'ხსოვნა, სახსოვარი, ძეგლი'[2], მანიქ. איאדגריה 'ხსოვნა, სახსოვარი, მოსახსენებელი, მოსაგონებელი'[3].

**შენიშვნა:** კ. ზალემანს მოჰყავს ნ. მარის საინტერესო შენიშვნა ამ სიტყვის შესახებ ქართულში, რომელიც მას დახმარებია მანიქეველური ფორმის თარგმნისას: „სპარსულიდან ქართულში ნასესხები ი ა დ გ ა რ ი, გარდა მისი ჩვეულებრივი მნიშვნელობისა 'ხსოვნა, მოგონება', ძველ საეკლესიო ტერმინოლოგიაში აღნიშნავს სპეციალურ ჰიმნთა კრებულს წმინდანთა სადიდებლად, ასეთივე მნიშვნელობით იხმარება ეს სიტყვა მანიქეველურ ძეგლებშიც" (Man. Stud. 52).

**60. კალნაბი** — 'კომბოსტო'.

„ხოლო ნეტარმან მამამან გრიგოლ თავადნი დიდნი მარხვანი გარდავლნის მცირედითა კ ა ლ ნ ა ბ ი თ ა უმზგვრითა" (გრ. ხანძთ., გვ. კა$_{14}$).

შდრ. ახ. სპარსული كرنب karnab[4] 'კომბოსტო', كرم, كلم 'კომბოსტო', ბერძნ. κράμβη, სირ. kərabbe, სომხ. կաղամբ[5], არაბული كرنب[6] 'კომბოსტო'.

ქართულში და სომხურში შემოსულია საშ. სპარსულიდან *karanb ან kalanb[7].

**61. კოშკი** — „წურილი და მაღალი ციხე" (საბა).

„ოდეს ვიხილე ასულმან: აბიათარისმან: სიდონია წმინდაჲ ნინოჲ: თავსა ციხისასა: პირველ: მცხეთისასა კ ო შ კ ს ა მას მაღალსა

---

[1] P. Horn, GrnpEt, გვ. 250.

[2] M. Гаффаров, Персидско-русский словарь, გვ. 911.

[3] C. Salemann, Man. Stud., გვ. 52.

[4] GrirPh, II, გვ. 59; Б. Миллер, გვ. 404.

[5] H. Hübschmann, AG, I, გვ. 162.

[6] A. Belot, გვ. 692.

[7] ი. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ს აზრით, ქართული კ ა ლ ნ ა ბ ი ს ა თ ვ ი ს ამოსავალია არა ბერძნულიდან სპარსულში შესული ზემოთ მოყვანილი ფორმები, არამედ kal-nab, სადაც kal (იგივე ქართული კავლი) = ლათინურ caulis-ს, ხოლო მეორე ელემენტი nab = ლათ. napus-ს. იხ. „საქართველოს ეკონომიური ისტორია", II, გვ. 178—185.

ბრინჯთა მათ ქუეშჱ ბრატმან მეფისა საგრილთა და სასუენებელთა ჯდა“ (მოქც. ქართ. $767_6$).

„და დადგა უძრავად, ვითარცა კოშკი მტკიცედ“ (ლ. მრ. $20_{26}$).

„...სადა იყუნეს კოშკნი მტკიცენი საბრძოლნი, რომელნი მას აღეშენნეს“ (ლ. მრ. $90_{11}$).

საშ. სპარსული kōšak ‘სასახლე’, ახ. სპ. كوشك [1] ‘სასახლე, ციხე, პავილიონი, კიოსკი’, არაბ. ǧausak ‘სასახლე’, თალმუდ. קושקא ‘ციხე’, ‘სიმაგრე’, სირ. גושקא ‘pinna’ [2]. პ. ჰორნის აზრით, ამოსავალია საშ. ირ. gōšak, სპარს. goša ‘კუთხე, ყური’ [3].

**შენიშვნა:** ს. ტელეგდის ამოსავლად მიაჩნია თავკიდური k, დამოწმებული ფალაურში, ახალ სპარსულსა და თალმუდურში, ხოლო სირიულში წარმოდგენილი მღჟერი g მეორეული უნდა იყოს, არაბული ფორმა კი ǧ-თი, მისი აზრით, სირიულიდანაა შეთვისებული. ეს სიტყვა ფართოდ არის გავრცელებული მრავალ ენაში.

შდრ. ქურთ. kōšk, ოს. k’ūsk [4], თურქ. köšk, ევროპ. kiosk, უბიხ. k’wašk̦.

**62. კერპი**—„...წარმართთა ცრუ ღმერთი, გინა ჭელით ქმნილი“ (საბა).

„განარისხეს იგი ბაგინებსა მათსა და კერპებითა მათითა აშურეს მას“ (ფს. $77_{58}$).

„...და ჰმსახურებდეს კერპთა ყრუთა ჴელით ქმნულთა...“ (ე. მცხ. $87_{11}$).

„...და სიმყრალჱ იგი კერპთ-მსახურებისაჲ განგუაშორა...“ (აბო, $61_{11}$).

„და თანა ჰყუანდეს კერპნი ღმერთად გაცი და გაიმ“ (მოქც. ქართ. $709_9$).

„...და არა ხედავ მას, არამედ გარე მიიქცევ პირსა შენსა მისგან, ვითარცა ვინ გარე მიიქციის პირი თჳსი ქვისა კერპისაგან“ (მამ. სწავლ. $11_{13}$).

მეკერპე:

„ანუ არა გასმიანა სასწაულნი, რომელნი ქმნნეს კონსტანტეს-ზე მეფისა წარძღუანებითა ჯუარისათა, ანუ რომელნი ქუეყანასა ბერძენთასა იქმნნეს სასწაულნი ივლიანეს-ზე მეკერპისა მეფისა?“ (ჯუანშ. $160_{20}$).

„...და შეკრბეს სჵანი ბერძენთანი და ივბიმიანოს აჩინეს მეფედ, ხოლო მან არა თავს-იდვა ვიდრემდის არა დამუსრნეს კერპნი და აღმართნეს ჯუარნი...“ (ჯუანშ. $160_{22}$).

---

[1] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 412.

[2] S. Telegdi, გვ. 254.

[3] P. Horn, GrnpEt, § 221.

[4] В. Абаев, Историко-этимологический словарь, გვ. 643.

„და ამანვე ფარნავაზ შექმნა კ ე რ პ ი დიდი სახელსა ზედა თჳსსა. ესე არს არმაზი, რამეთუ ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ს სპარსულად არმაზ ერქუა“ (ლ. მრ. $25_{10}$).

„და მოკუდა ფარნავაზ, და დაფლეს წინაშე არმაზისა კ ე რ-პ ი ს ა“ (ლ. მრ. $26_{11}$).

„და მან (საურმაგ) შექმნა ორნი კ ე რ პ ნ ი, აინინა და დანანა, და ამართნა გზასა ზედა მცხეთისასა“ (ლ. მრ. $27_{13}$).

„ამან ფარნაჯომ მეფემან უმატა ყოველთა ციხე-ქალაქთა შენება, და ამან აღაშენა ციხე ზადენი, და შექმნა კ ე რ პ ი სახელითა ზ ა დ ე ნ, და ამართა ზ ა დ ე ნ ს“ (ლ. მრ. $29_{2}$).

ფალაური -karp[1] 'ფორმა, ფიგურა, გარეგნობა', ავესტური kəhrp- (Nom. sg. kərəfš)[2] 'სხეული, ფორმა', სომხ. *կերպ*[3] 'ფორმა, სახე, შეხედულება', შდრ. ახ. ქართული კ ე რ პ ი, ჯ ი უ ტ ი, შ ე უ ს მ ე ნ ე ლ ი.

**63. კუბასტი** — საბას განმარტებით 'ლეჩაქი'.

ეს სიტყვა გვხვდება

1. „საქმე მოციქულთაჲში“:

„და გარემოადგეს მას ქურივები იგი ყოველი, ტიროდეს და უჩუენებდეს კ უ ბ ა ს ტ ე ბ ს ა და სამოსლებსა ყოველსა, რომელსა იქმოდა, მათ თანა რაჲ იყო ტაბითა“ ($9_{39}$).

2. „შუშანიკის მარტვილობაში“:

„მაშინ შუელად აღდგა ჯოჯიკ, ძმაჲ მისი, და იბრძოდეს, ვიდრემდის გუემა იგიცა, და კ უ ბ ა ს ტ ი ც ა თავსა მისსა მოხეთქა...“ ($20_{19}$).

„და კ უ ბ ა ს ტ ნ ი შუშანიკისნი და ჴორცნი წულილ-წულილად დაებძარნეს ძეძუსა მას...“ ($27_{18}$).

3. „ამირან დარეჯანიანში“ (კუპასტის სახით):

„დედოფალმანცა მის დიაცისა ძღვნობილი კ უ პ ა ს ტ ი ჩაიცვა და ორნივე ერთგან დასხდეს“ ($121_{21}$).

მოყვანილი კონტექსტებიდან ირკვევა, რომ კ უ ბ ა ს ტ ი არა მარტო 'თავსაბურავის' მნიშვნელობით იხმარებოდა, არამედ გარკვეული ტიპის სამოსელის აღსანიშნავადაც. საშუალო და ახალ სპარსულში ეს სიტყვა არ გვხვდება. ჩვენ ვფიქრობთ, შესაძლებელია ეს ქართული სიტყვა დავუკავშიროთ ავესტურ გამოთქმას *akabastam.

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 121—122.

[2] AirWb, გვ. 454.

[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 168.

aka ნიშნავს 'შესაკრავს, საკინძს', ხოლო basta ნამყოს მიმღეობის ფორმაა ზმნიდან band 'შეკვრა, შეხვევა' და სხვა. მთლიანად გამოთქმა ნიშნავს 'საკინძით შეკრული ან შესაკრავი'. მისი საშუალო ირანული ფორმა უნდა ყოფილიყო *akbast ან kubast, რომლის გადმოცემას წარმოადგენს ქართული კ უ ბ ა ს ტ ი. *kubast > ავ. aka-basta[1], ალბათ, სამოსლის გარკვეული ტიპის აღსანიშნავად იყო გამოყენებული, შესაძლებელია აგრეთვე აქ გვქონდეს ახ. სპ. kälahband-ის[2] ანალოგიური *källahbast 'თავსაკრავი'.

**64. კურტაკი, საკურტაკე ჯაჭვი** — „ესე არს სამოსელი მეომრისა, საჩინო ჯაჭუთა გარეგან" (საბა).

„ჯაჭვი მეცვა ს ა კ უ რ ტ ა კ ე"; (ვ. ტყ. $558_4$).

ფალ. *kurtak, სოღდ. kwrδ'k, qwrty 'პერანგი', ქურთ. kurtek, ახ. სპარსული کرته, کرتک 'მოკლე ტუნიკა ტანზე შემოჭერილი კირასის მსგავსად, მოკლე სახელოებით' (იდაყვებამდე), იგივე ძირია, რაც ქართული კ უ ა რ თ ი; იხ. კ უ ა რ თ თ ა ნ.

**65. ლალი** — 'წითელი იაგუნდი', 'წითელი'.

„კუალად მიიხილა წმიდამან და იხილა აღმოსავლით-კერძო ქედსა ზედა მას ტბაჲ, აღრეული ლალითა" (ს. ზ. $160_{22}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„ბროლი და ლ ა ლ ი გასრულვარ" ($139_2$).

„ლ ა ლ ი ქარვად გადიქცია" ($659_2$).

„ნაკვთად სარო, ფერად ლ ა ლ ი" ($973_3$).

„მართ ვითა ლ ა ლ ს ა მზისაგან, მას ფერი ეზარდებოდა" ($1352_3$).

„ბროლ-ლ ა ლ ს ა ღვარი ნარგისთათ მოსდის" ($1140_3$).

„თვალნი ლ ა ლ ი ს ა ქვისანი" ($1560_3$).

არაბ. სპარსული لعل 'ძვირფასი ქვა, ლალი, წითელი ვარდი', لال 'წითელი, ლალი' და სხვა.

ა. სიდდიკი[3] არაბულ لعل-ს სპარსულიდან შეთვისებულად მიიჩნევს და შენიშნავს, რომ ალბათ თვით სპარსელები ამ სიტყვას ع-ით წერდნენ, რომ -ლ ა ლ ი=-lāl[4] (lal > არბ. la'l), რომელიც არაბულში იყო გადასული, لال lāl 'წითელი'-საგან გაერჩიათ ისე,

---

[1] AirWb, გვ. 46.

[2] Borhān-e Qāte', III.

[3] A. Siddiqi, Studien über die persischen Fremdwörter im klassischen Arabisch, Göttingen, 1919, გვ. 1333, 1345.

[4] Borhān-e Qāte', III, გვ. 1379.

როგორც მკვიდრი სპარსული სიტყვა säd 'ასი' იწერება صد-თი, არაბული سد-ისაგან გასარჩევად, ისე როგორც شصت 'სამოცი', არაბ. ستّ-ისაგან — Strick და სხვა.

**66. ლაშქარი** — 'ჯარი, არმია, ბანაკი'.

„შვილო საყუარელო. მჴედარი ვიდრე წყობასა არა შესრულ არნ. ძლევაჲ მისი სიმრავლესა შინა ლ ა შ ქ ა რ თ ა ს ა არა საცნაურ არნ..." (გრ. ხანძთ., გვ. მა$_7$).

„და ესჱ უწოდეთ, რამეთუ სულიერად განწყობილნი ლ ა შ ქ ა რ-ნ ი თქუენნი ესჱ. წმიდანი უდაბნოთა მამანი. არიან ჴორციელად განწესებულთა ლ ა შ ქ ა რ თ ა თქუენთა სიმტკიცენი და საჭურველნი ყოველთა მორწმუნეთა მეფეთანი მწყობრთა შინა წყობისათა" (გრ. ხანძთ., გვ. ლბ$_{54}$).

„და აღივსო ქალაქი სპარსთა ლ ა შ ქ რ ი თ ა" (მოქც. ქართ. 777$_{27}$).

„მოდრკა მეფჱ და ყოველი იგი ლ ა შ ქ ა რ ი: მოვიდა და გარდამოვარდა საჴედრისაგან" (მოქც. ქართ. 774$_{10}$).

„...და შემოკრიბნა ლ ა შ ქ ა რ ნ ი ფარულად, და წარემართა ვარსქენს ზედა" (ჯუანშ. 216$_{13}$).

„ვეფხისტყაოსანში":

> „მან დამიხოცა ლ ა შ ქ ა რ ი" (111$_2$).
> „მოსულა ხატად ლ ა შ ქ ა რ ი" (1594$_3$).
> „იბრძვის ინდოთა ლ ა შ ქ ა რ ი" (1595$_2$);
> „ლ ა შ ქ ა რ ი ც ა დაერაზმა" (170$_3$).
> „სპასპეტი ლ ა შ ქ რ ი ს ა ბევრ-ათასისა" (44$_2$).
> „ლარსა ჰხვეტდიან ლ ა შ ქ ა რ ნ ი" (54$_4$).
> „ლ ა შ ქ ა რ ნ ი მკვდართა სტიროდეს" (98$_3$).
> „დღეს ავყარენით ლ ა შ ქ ა რ ნ ი (202$_1$).
> „ლ ა შ ქ ა რ ნ ი რბოდეს მი და მო" (1508$_2$).
> „ნახა ლ ა შ ქ ა რ თ ა ჯარია" (92$_3$).
> „სპა ლაშქართა" (977$_2$).
> „შეუშინდა ქარავანი მათ ლ ა შ ქ ა რ თ ა სიდიდესა" (1038$_2$).

ახ. სპარს. لشکر [1] 'არმია, ჯარი, ლაშქარი, ბანაკი' და სხვა, არაბული عَسْكَر [2] 'ჯარი, ლაშქარი', სომხ. *լաշկար* 'არმია, ლაშქარი' [3].

---

[1] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 437.
[2] И. Баранов, გვ. 658.
[3] H. Hübschmann, AG, გვ. 157.

თვით სპარსულში ამ სიტყვის ეტიმოლოგია გარკვეული არ არის. ს. ფრენკელი[1] მას არაბულიდან ნასესხებად თვლის, მაგრამ თვით არაბული ფორმა სპარსულიდან შეთვისებულად ითვლება, რაც უფრო დამაჯერებელია[2].

ა. სიდდიკის მოჰყავს რიზა-კულიხანის ეტიმოლოგია, რომელიც لشکر-ს აწარმოებს ახ. სპარსული სიტყვიდან لشک ('ცალი, ნაწილი'—ჯარის ნაწილი, გუნდი, რაზმი). მაგრამ გარდა სემასიოლოგიური დაბრკოლებისა, რომელიც ამ ეტიმოლოგიას სდევს, აუხსნელი რჩება დაბოლოებაც[3].

ახალმა სპარსულმა لشکر არაბული عسكر მოგვცა შემდეგი გზის გავლით: laškar > არაბ. al-laskar > *al-askar > *al-'askar > al-'askar.

ჩვენი აზრით, შესაძლებელია ამ სიტყვისათვის დავუშვათ შემდეგი ეტიმოლოგია ახალი სპარსული لشکر წარმოდგება ძვ. ირან. კომპოზიტისაგან *rāša-kara, რომლის პირველი კომპონენტია *rāša, მომდინარე rāš იდან. შდრ. ავ. rāš- 'ვნება, ზიანის მიყენება', გუთ. rāšo- 'წამება, ტანჯვა', სკრ. rākšas, ბერძნ. ἐρέχθειν, ინდ. ევრ. *rexš[4]. ახალ სპარსულში გვაქვს შესატყვისად لاش 'ნგრევა, განადგურება, თავდასხმა, ნადავლი' და სხვა.

მეორე ელემენტის ასახსნელად ორი შესაძლებლობა არსებობს: 1. kara შეიძლება იყოს სახელთა მაწარმოებელი სუფიქსი -kara > kar-, gar ‖ kāra > -kār -gār 'მოქმედი, მკეთებელი'. შდრ. ახ. სპარსული bazāgar, ფალ. bačakkār 'ბოროტმოქმედი'. pērōzgār 'გამარჯვებული', ფალ. pērōčkār, ziyānkār 'მავნებელი', ფალ. ziyānkār, აგრეთვე kirdgār sitāmgār; rōzgār 'დრო,' ფალ. rōčkār და სხვა მრავალი. მაშინ لشکر — სიტყვის შინაარსი იქნებოდა: 'მნგრეველი, თავდამსხმელი, გამანადგურებელი'[5]. 2. -kar მომდინარეობს ძველი სპარსული სიტყვიდან kāra, რომელიც ერთსა და იმავე დროს აღნიშნავს ჯარსა და ხალხს ქართული ერის მსგავსად. შდრ. ახ. სპარსული kār სიტყვაში kārzār — كارزار

[1] S. Fraenkel, Die aramäischen Fremdwörter im Arabischen, Leiden, 1886.

[2] GrirPh, I. გვ. 57. შენიშვნა 6, § 22.

[3] A. Siddiqi, Studien über die persischen Fremdwörter im klassischen Arabisch, გვ. 8J. შენიშვნა 1.

[4] GrirPh, I, გვ. 17; H. Reichelt, გვ. 494.

[5] M. Moin-ის მიერ გამოცემული Borhān-e Qāte'-ში მოყვანილია მოსაზრება, რომელიც laškar-ს უკავშირებს ფალ. artištar-ს, ავ. raθaēštar > raθštar > laštar > laškar-. იხ. Brh. Qāt., III, გვ. 1894.

‘ომი, ბრძოლა, შეტაკება’ [1]. მაშინ laškar-ის მნიშვნელობა იქნებოდა ‘გამანადგურებელი, თავდამსხმელი ჯარი, ხალხი’. ძვ. ირ. rašakāra > საშ. სპარს. *raškār > ახ. სპარს. laškar.

**67. მარზაკი, მაზრა, მაზრაკა** — ‘შუბის სახე, ლახვარი, გურზი’.

„და იწყლა მირ მაზრაკითა ფერდსა, ხოლო ქრისტიანეთაგან მას დღესა შინა მოკლეს კაცი სამოცი...“ (ჯუანშ. $237_{20}$).

„მშვილდთა მაზრაკა
უქმნა მტერთ რაკა
გულის უწყალოდ ანაგებითა“ (აბდულმესიანი, $19_3$).

მარზაკი ანუ მაზრაკი ჩუბინაშვილს განმარტებული აქვს როგორც ‘მოკლე შუბი’, ‘ბუნმოკლე ლახვარი, სათხედი’ [2].

ნ. მარი ამ სიტყვას განმარტავს, როგორც ‘стрела’ (луконосца) და შენიშნავს, რომ ‘მაზრაკის’ ფორმით იგი გვხვდება სომხური *գեղարդն*-ისა (იერ. $6_{23}$-ში) და *տիգաւորք*-ის შესატყვისად ნახმარი [3].

მარზაკი წარმოადგენს ახ. სპარსულ არაბულ ფორმას مزراق [4] საშ. სპარსული სიტყვისა vazr [5] ‘გურზი’.

როგორც ჩანს, საშ. სპარსულში არსებობდა ფორმა *vazrak, რომელიც არაბულში გადავიდა mizrāk-ის სახით. შდრ. არაბული مزراق, მრ. مزاريق ‘შუბი, პიკი’.

თვით საშ. სპარსულისათვის ამოსავალია ავ. vazra [6] (სკრ. vajra), ახალ სპარსულში gurz [7]. შეადარეთ ქართ. გურზი.

მზექალა შანიძემ ქართულ ბიბლიაში დაადასტურა აგრეთვე საშ. სპარსული წარმოშობის ვაზრიც [8].

**68. მაზრა** — ‘საზღვარი, ქვეყანა, ოლქი’.

„ხარგა დავდგი, არ მაზრები“ (ვ. ტყ. $431_3$).

მომაზრება:

„ძოწსა მარგალიტი გარე ტურფად მოემაზრა“ (ვ. ტყ. $536_3$).

„ვეფხისტყაოსნის“ ლექსიკონში მაზრა განმარტებულია, როგორც ‘ფაცხა, ალაჩუხი’, რაც, ჩვენ ვფიქრობთ, არ არის სწორი.

---

[1] M. Meillet, Vp, გვ. 148 და გაფაროვის ლექსიკონი, გვ. 640.

[2] დ. ჩუბინაშვილი, ლექსიკონი, გვ. 6ა9.

[3] Н. Марр. Одонисцы, I, ლექსიკონი.

[4] И. Баранов, გვ. 274; Н. Ягелло, Персидско-русский словарь, გვ. 1467.

[5] H. Nyberg, Hfsb, გვ. 237.

[6] AirWb, გვ. 1362.

[7] P. Horn, GrnpEt, გვ. 906.

[8] მ. შანიძე, ძველი ქართული ენის ლექსიკიდან (წაკითხულია მოხსენებად თბილისის უნივერსიტეტის ფილ. ფაკ. III სამეცნ. სესიაზე 1958 წ.).

ა რ მ ა ზ რ ე ბ ი შეიძლება ნიშნავდეს ‘უსაზღვრო, თვალუწვდენე-ლი’, რასაც ადასტურებს ამ სიტყვის სხვა ადგილას ხმარება ფორ-მით: მ ო ე მ ა ზ რ ა, სადაც კონტექსტიდან სავსებით აშკარაა მისი მნიშვნელობა ‘საზღვრისა’ (მოემაზრა — მოესაზღვრა — მოეფარგლა). „ვეფხისტყაოსნის“ სიმფონია-ლექსიკონშიც ეს ორი სიტყვა ერთმა-ნეთთან კავშირშია წარმოდგენილი.

ისიც უნდა აღინიშნოს, რომ ცნებიდან ს ა ზ ღ ვ ა რ ი შესაძლე-ბელია მიგვეღო მნიშვნელობა ‘საფარველისა’ და შემდეგ ‘კარვისა’ მ ა ზ ა რ ა -სი.

ახალი ქართული მ ა ზ რ ა — ‘გუბერნიის’ გაგებით, აგრეთვე და-კავშირებულია marz-თან ‘საზღვარი, კიდე, ქვეყანა’. შდრ. მ ა რ ზ-პ ა ნ ი. შეიძლება სიტყვა მ ა ზ რ ა სირიული გზით მოდიოდეს.

ამ სიტყვის ირანული ეტიმოლოგია ასეთია:

საშ. სპარსული marz: ‘საზღვარი, ქვეყანა, კიდე’, ახ. სპარ. مرز[1], ავ. marəz, სირიული מרזא[2].

ქართულში მეტათეზისი გვაქვს: მ ა რ ზ ა > მ ა ზ რ ა (შდრ. მაზრა-კი და მარზაკი).

**69. მარზპანი** — ‘საზღვრის მცველი’, ‘გუბერნატორი’, ‘მაზრის უფროსი’.

„...ამათ რვათაჲვე შეკრვაჲ ბრძანა და წარცემაჲ ტფილისს არვანდ გუშნასპ მ ა რ ზ ა პ ა ნ ს ა ქართლისასა“ (ე. მცხ. $82_3$).

„და ვითარ წარემართებოდა მ ა რ ზ ა პ ა ნ ი იგი მეფისა მის, შეკრბეს ქართლისა მთავარნი, მ ა რ ზ ა პ ა ნ ი ს ა მის ჯმნად მოვი-დეს“ (მოქც. ქართ. $720_{10}$).

„და შემდგომად მისა დადგა ვარაზ ბაკურ მეფედ: და მისაზევე სპარსთა მეფისა მ ა რ ზ ა პ ა რ ნ ი შემოვიდეს სივნიეთა“ (მოქც. ქართ. $720_{10}$).

„...უკანასკნელ მასვე სანატრელსა საკურთხეველსა თავი თჳსი შესწირა, მრგულიად დასაწუელად მისსა მიმართ შესწირვიდეს ჴელითა უსჯულოჲსა მის მ ა რ ზ ა პ ა ნ ი ს ა ჲ თ ა, რომელმანცა შე-წირა“ (ასურ. მოღვაწ. $89_{13}$).

„...და ვითარცა იხილეს მოხუცებულთა და მ ა რ ზ ა პ ა ნ თ ა სპარ-სეთისათა, ვითარმედ მახჳლი დაეცემის ურთიერთას, აღდგეს მათ შორის მოციქულად და ბჭედ, და დასჯერდეს ორნივე მეფენი ბჭობასა მათსა“ (ლ. მრ. $67_6$).

---

[1] P. Horn, GrnpEt, § 974; Б. Миллер, Персидско-русский сло-варь, გვ. 482.

[2] S. Telegdi, გვ. 247.

„აწ ოდეს მოხვდე ჩემ თანა, და ესრეთ რქუა მოხუცებულთა და მ ა რ ზ ა პ ა ნ თ ა ჩემთა...“ (ჯუანშ. $184_{11}$).

„ხვალისა დღე მოუვლინა ვახტანგს ბ ა რ ზ ა ბ ა ნ ი საკუთარი და მობიდანი, და რქუა ესრეთ გორგასალს“ (ჯუანშ. $124_{23}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„გავგზავნე მ ა რ ზ ა პ ა ნ ი ა“ ($402_1$).

საშ. სპარსული marzəpān[1] სიტყვასიტყვით 'საზღვრის მცველი' (Markgraf, Statthalter), ახ. სპარსული مرزبان — marzbān[2]: 1. 'მესაზღვრე', 2. 'სასაზღვრო' ოლქის მმართველი, 3. 'შემამულე'. marz-+-pān 'მცველი' (იხ. სპ. -bān || -vān), სომხ. մարզպան[3], თალმუდ. מרזבנא[4].

**70. მობიდანი** — 'მოგვთა მთავარი'.

„ხვალისა დღე მოუვლინა ვახტანგს ბარზაბანი საკუთარი და მ ო ბ ი დ ა ნ ი...“ (ჯუანშ. $124_{23}$).

„და ვერ უგრძნა არჩილ მეფემან და ძემან მისმან უსჯულოება მ ო ბ ი დ ა ნ ი ს ა, არამედ ჰგონებდეს მორწმუნედ“ (ჯუანშ. $91_{28}$).

ძვ. სპარსული *magupati, ფალ. magupat 'მოგვთა მთავარი' გამოითქმის mōγpat>mōvpat (სასანურ ეპოქაში), სომხ. մոգպետ. ახ. სპარსული موبد 'მოგვთა მთავარი, ბრძენი, ვეზირი, მრჩეველი', მრ. რ. موبدان[5], სომხ. մոբիդան 'ზოროასტრელთა მთავარი ქურუმი'[6], სირ. מגושא 'მოგვი', ბერძნ. Μαυιπτᾶς — იკითხება Μαυπτᾶς.

ქართული მ ო ბ ი დ ა ნ ი წარმოადგენს ახ. სპარს. გამოთქმის mōbedān mōbed-ის პირველი ნაწილის გადმოცემას, ამიტომ არის იგი წარმოდგენილი მრავლობითი რიცხვის ფორმით, შეადარეთ ბ ა ნ ო ვ ა ნ ი.

საინტერესოა აგრეთვე სახელი მ ო ა ბ ა დ („ვისრამიანში“). იგი უნდა იყოს ფალ mōvpat-ის გადმოცემა.

**71. მოგვ**—1. 'ზოროასტრელი', 2. 'ქურუმი', „ვარსკვლავთ მრიცხველი“ (საბა).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, გვ. 147.
[2] P. Horn, GrnpEt, § 974; Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 482.
[3] H. Hübschmann, AG, გვ. 193.
S. Telegdi, გვ. 247.
S. Haim, II, გვ. 1014.
[6] H. Hübschmann, AG, გვ. 195.

„იყო ვინმე დედაკაცი ერთი სპარსი მ ო გ ჳ, რომელსა განბორე-ბისა სალმობაჲ აქუნდა“ (მარტ. შუშ. $34_6$).

„ხოლო იგი ასწავებდა მას, რაჲთამცა დაუტევა მ ო გ ო ბ ა ჲ იგი და იქმნა იგი ქრისტიანე“ (მარტ. შუშ. $34_7$).

„და უთხრეს ნეტარსა შუშანიკს, ვითარმედ „შვილნი იგი შენნი მიაქცინა მ ო გ ო ბ ა ს ა“ (მარტ. შუშ. $35_6$).

„მამაჲ ჩემი მოგჳ იყო და მეცა მ ო გ უ ე ბ ა ს ა მასწავებდა და მე მ ო გ უ ე ბ ა ჲ არა თავს ვიდევ...“ (ე. მცხ. $81_{13}$).

„და მ ო გ უ ნ ი მ ო გ უ ე თ ა ს მ ო გ ო ბ დ ე ს: ცეცხლისა მსახურე-ბასა ზედა“ (მოქც. ქართ. $721_{14}$).

„და მოვიდეს მ ო გ უ ნ ი ძღუნისა შეწირვად, და მათ მ ო გ უ თ ა შესლვასა იერუსალემს მოვიდა ამბავი მცხეთას...“ (ლ. მრ. $25_{27}$).

ძვ. სპარსული maguš[1] ‘მოგვი, ქურუმი’, ავ. moγu- maγu-[2], ფალ. maγūk, mōγ.mart[3]. ‘მოგვი’, ახ. სპარსული: mōγ, مغ[4], თალმუდ. אמגושא ‘მოგვი’, ‘ქურუმი’, სირ. מגושא მანდ. אײאמגושא[5]. უიგურ. moγoč, სომხ. մոգ[6] ‘მოგვი, ქურუმი’. მ ო-გ ო ბ ა, მაგია, გრძნეულება’, ბერძნული Μάγος ‘ქურუმი, ჯადოქარი მოგვი’, ებრ. מג ‘მოგვი’.

72. მიზდი — „ასაღები რამ სარგო, ქირა“ (საბა).

მ ი ზ დ უ რ ი — ‘მიზდის ამღები’.

„ხ უკ̃თუ მ ი ზ დ უ რ ი იყოს ეყოს მ̃ს ნაცულად მ ი ზ დ ი ს ა მისისაჲ“ (გამოსლვ. $22_{15}$).

„ხოლო შენ, ძმაო, მუშაკი ხარ კეთილისა საქმისაჲ, და გ ი-მ ი ზ დ ა ქრისტემან საქმედ ვენაჴისა თჳსისა“ (მამ. სწავლ. $12_{26}$).

„კაცნი მზიდავნი, დ ა მ ი ზ დ ე ბ უ ლ ნ ი დრამითა“
(ვ. ტყ. $1062_3$).

ფალ. mizd[7] ‘საზღუარი, გასამრჯელო, საჩუქარი’, ავ. mižda-[8], ახ. სპარსული مزد (mizd ან muzd[9]), შდრ. რუს. мзда.

73. მატიანე — „საღვთო წერილთა ძველთა და ახალთა ორთავე სახელია. მ ა ტ ი ა ნ ე დ ითქმის მეფეთ ცხოვრებანიცა. მ ა ტ ი ა ნ ე

1 A. Meillet, Vp, გვ. 165.
2 AirWb, გვ. 1111.
3 H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 152.
4 Borhān-e Qāṭe‘, IV გვ. 2054; 2020.
5 S. Telegdi, გვ. 229.
6 H. Hübschmann, AG, I, გვ. 195.
7 H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 152.
8 AirWb, გვ. 1187.
9 Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 486.

არს აღწერილნი მოსაჴსენებელნი საქვეყნოთა განსაგებელთა და წესთანი“ (საბა).

„იყო რ͠ჲს დაასრულნა მოსე შთაწერად სიტყ͠ნი ასე ამის სჯულისანი წიგნთა მ ა ტ ი ა ნ თ ა ს ა“ (დაბ. $29_{24}$).

„და იგი ჯდა და განიკითხვიდა, წიგნნი მ ა ტ ი ა ნ ი ს ა ნ ი განეხუნეს წინაშე მისსა“ (მამ. სწავლ. $93_{12}$).

„წიგნნი იგი მ ა ტ ი ა ნ თ ა ნ ი განეხუმოდიან და საქმენი კაცთანი დაფარულნი და ცხადნი აღმოიკითხვებოდიან...“ (მამ. სწავლ. $123_{8}$).

„...რამეთუ ტირილითა და მოწყალებითა შემძლებელ ვართ აჴოცად შეცოდებათა ჩუენთა, რომელნი წიგნსა მას მ ა ტ ი ა ნ ი ს ა ს ა დაწერილ არიან“ (მამ. სწავლ. $213_{10}$).

„დიდი შიში არს, ძმანო ჩემნო, ჟამსა მას, ოდეს-იგი წიგნი მ ა ტ ი ა ნ ი ს ა ჲ განეღოს, რომელსა შინა წერილ არიან ყოველნი საქმენი ჩუენნი და სიტყუანი...“ (მამ. სწავლ. $213_{4}$).

„რამეთუ, რაჟამს განდიდნენ, განსუქნენ და დიდება პოონ და განსუენება, იწყებენ განზრახვად ბოროტისა, ვითარცა მოგჳთხრობს ძველი მ ა ტ ი ა ნ ე ქ ა რ თ ლ ი ს ა და საქმენი აწ ხილულნი“ (დავ. აღმაშ. $359_{8}$).

ფალ. matikan ‘წიგნი მატიანე’, სომხ. *մատեան*[1] ‘წიგნი, ხვეული, ნუსხა, წერილი’ (საღმრთო) და სხვ.

**შენიშვნა** საშ სპარსულ ამოსავალ ფორმად უახლეს სპეციალურ ლიტერატურაში მიჩნეულია mātakdān, წიგნ. ფალ. m’t’’n’ წარწ. m’tg’d’n=mātag-dān < mātak-dān [ე. ი. ‘ტექსტის დედნის შემცველი’ (Text enthaltend)][2].

**74. მირკანი, მირაკანი, მიჰრაკანი** — ‘თვის სახელი’ (მარტი).

„ერთსა დღ͠სა თჳს͠სა მის მირკანისს͠ა თჳს თავსა აღმართო კარავი იგი საწამებლისაჲ“ (გამოსვლ. $40_{1}$).

„და განიყვანეს (არჩილი) გარე და მოჰკვეთეს თავი მისი თუესა მ ი რ კ ა ნ ი ს ს ა, რომელ არს მარტი, ოცსა მას თჳსასა“ (ლ. მრ. $247_{22}$).

საშ. სპარსული mihrakān[3] ‖ mihragān(<*miϑrakāna-) ‘მითრას დღესასწაული’, ახ. სპარს. mihrgān[4] ‘შემოდგომის დღეღამის თა-

---

[1] *Աճառյան*, *Ա. բ.*, III, გვ. 868.

[2] იხ. I. Gershevitch, Gr. Manich. Sogd., გვ. 250, § 1117; Iranistik, გვ. 70.

[3] H. Hübschmann, AG, გვ. 194.

[4] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 445.

ნაბრობა, შემოდგომა', სომხ. *մեհեկան*-ისათვის (სომხური კალენ-დარის მე-7 თვე), რომელიც ჰიუბშმანს საშ. სპ. mihrakān-იდან გამოჰყავს, ნიბერგი ამოსავლად მიიჩნევს საშ. სპარს. ფორმას *mehriyakān, სირ. myhr[1].

ძვ. სპარსული *Miϑrakāna, ბერძნ. Μιϑράκανα-ს მიხედვით (სტრაბონთან — Μιϑράκίνα).

**75. ნავარდი** — „ხლტომა, ფრენით სლვა, ასპარეზზე თამაშობა, ცხენთა ჭენება, სეირნობა“ (ჩუბ.).

„მაშინ იწყეს რბევად მრგულივ ნ ა ვ ა რ დ ს ა, და ღონესა ეძიებ-დეს ორნივე...“ (ლ. მრ. $132_{14}$)).

ფალ. nipart[2] 'ბრძოლა', ფაზ. navard, ძვ. ირან*. ni + parət[3] (შდრ. სკრ. pr̥tana 'ბრძოლა'), ავ. pəšana და pərətənte 'იბრძვიან', ახ. სპ. نورد და نبرد 'ბრძოლა, ომი, შეტაკება'[4].

**76. ნავი** — „საკუთრად ყოველი ხის ნაგები წყალში მოსიარუ-ლე“ (საბა).

„ქარითა სასტიკითა შეჰმუსრნეს ნ ა ვ ნ ი თარშისანი“ (ფს. $47_{9}$).

„...რამეთუ უწყით სიმრავლე სპათა ბერძენთა და ვერაგობა წყობისა მათისა და სიმარჯუე ზღუათა შინა ნ ა ვ ე ბ ი თ ა“ (ლ. მრ. $113_{32}$).

„და წარმოიღეს ხარკი ჰინდოთა მეფისაგან; მუშკი ლიტრა ათასი, ამბარი ეგზომივე, ალვა ნ ა ვ ი ა თ ი, თუალები იაკინთი და ზურმუხტი ნ ა ვ ი ერთი...“ (ჯუანშ. $188_{9}$).

ნ ა ვ თ ს ა ყ უ დ ე ლ ი:

„უძლურთა მკურნალო, ჭირვეულთა შემწეო, ღელვა-გუემულთა ნ ა ვ თ ს ა ყ უ დ ე ლ ო...“ (ს. ზ. $182_{9}$).

„... და მრავალთა სულთა ნ ა ვ თ ს ა ყ უ დ ე ლ ჰყვენ იგინი...“ (გრ. ხანძთ., გვ. $ოზ_{6}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ზღვის პირს მივე, ნ ა ვ ი დამხვდა“ ($586_{4}$).
„ნ ა ვ ი ვსთხოვე მე ნ ა ვ ე თ ა“ ($605_{2}$).
„დავკაზმეთ ნ ა ვ ი, კატარღა“ ($613_{2}$).
„გამოჩნდა ნ ა ვ ი მეკობრე“ ($1037_{3}$).
„მეფემან ნ ა ვ ი - ხომალდი მოკაზმა“ ($1447_{1}$).
„ნ ა ვ ს ა ჩავჯე, ზღვასა შევე“ ($587_{1}$).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, გვ. 151.
[2] იქვე, II, გვ. 159.
[3] AirWb, გვ. 868.
[4] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 559 და 573.

სანსკრ. nau- 'ნავი, გემი', nāvāja 'მენავე, მეზღვაური', ავ. nā-vāza-, ძვ. სპ. nāviyā[1] 'ფლოტი' (ensemble des navires, flotte), ავ. nāvaya[2] 'სანაოსნო' (schiffbar), ფალაური nāvtak[3] 'სანაოსნო', nāvīčak 'არხი', ახ. სპარსული ناو[4] 'ნავი, გემი', ناوچه 'პატარა ნავი', ناودان 'არხი, მილი', სომხ. *նաւ*.

ძნელია თქმა, სიტყვა ნ ა ვ ი ირანულიდან შემოვიდა ქართულში თუ ბერძნულიდან. ეს საერთო ინდოევროპული ძირი თითქმის უცვლელად არის დაცული ინდურ-ირანულსა და ბერძნულ-ლათინურში.

**77. ნაფთი** — 'ნავთი'.

„და მოიღეს შეშაჲ და თივაჲ და ნ ა ფ თ ი და დაასხეს გუამსა მას ზედა წმიდასა და დააგზნეს ცეცხლი..." (აბო, $74_{37}$).

ახ. სპარსული نفت და نفط 'ნავთი'[5], საშ. სპარსული *naft— „Naphta, petroleum, oil", სირ. נפטא, ბერძნ. νάφθα, ლათინ. naphta, სომხ. *նաւթ*[6].

სიტყვის წარმომავლობა უცნობია. სომხურ ფორმას ჰ. ჰიუბშმანი სპარსულ ნასესხებად თვლის.

ჩვენ ვფიქრობთ, ქართ. ნ ა ფ თ-იც (აბოს წამებაში) საშ. სპარსულიდან მოდის, რომელიც ახ. სპარსულის იდენტური უნდა ყოფილიყო. ყოველ შემთხვევაში ქართულს არა აქვს დაბოლოება a, სირიული, ბერძნული და ლათინური ფორმების მსგავსად. ირ. f ქართულმა გადმოსცა ფ-თი, ხოლო სომხურმა ւ-თი, ახალ ქართულში ძველისაგან განსხვავებით გვაქვს ნ ა ვ თ ი.

**78. ნაზი** — 'ნაზი, მოხდენილი, სათუთი'.

„ყმა წავიდა ლაღი, ნ ა ზ ი" (ვ. ტყ. $720_2$).
„წყლიანმან და სიტყვა-ნ ა ზ მ ა" (ვ. ტყ. $170_1$).
„ვის თავი გ ი ნ ა ზ ე ბ ი ა" (ვ.ტყ. $285_2$).
„რა სიტურფე, რა ნ ა ზ ო ბ ა" (ვ. ტყ. $1136_1$).

სიტყვა ნ ა ზ ი ნასესხებია ახალი სპარსულიდან. შეადარეთ ახ. სპ. ناز[7] 'ალერსი, ფერება, სინაზე, სინატიფე', نازه 'წმიდა, სპე-

---

[1] A. Meillet, Ap, გვ. 153.
[2] H. Reichelt, AE, გვ. 470.
[3] H. Hübschmann, AE, გვ. 201.
[4] S. Haim, გვ. 1066.
[5] იქვე.
[6] H Hübschmann, AG, I, გვ. 202.
[7] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 552, 553.

ტაკი', نازك — 'კეკლუცობა, ნაზობა, პრანჭვა', nāzuk, საშ. სპარსული nāzīk[1] 'საამო, ნაზი' (lieblich, anmutig), ქურთ. nāzik (საშ. სპარსული უნდა ყოფილიყო nāzūk — ფორმა, nāzīk დიალექტურია). ჰ. ნიბერგის აზრით, ფალ. დაწერილობა n'čyk გულისხმობს ფორმას nw'čyk — nivāžik 'სიმღერა', რომელიც წარმოდგენილია სომხ. ნასესხებში nuag 'მელოდია, მუსიკა' და მოდის *<nivāγ-იდან.

**79. ნასი** — 'უშნო, ულაზათო, ულამაზო'.

„ვეფხისტყაოსანში" რამდენიმე ადგილას გვხვდება:

„მით არ ჯერ ვარ ქმარსა ჩემსა, მჭლე არის და თვალად
ნ ა ს ი" ($1205_1$).

„გვირაბის კარსა ნიადაგ მოყმე სცავს არ პ ი რ - ნ ა ს ე ბ ი;
ათი ათასი ჭაბუკი, დგას, ყველაკაი ხასები" ($1243_1$).

„ახალმან ფიფქმან დათოვა, ვარდი დათრთვილა, დ ა ნ ა ს ა;
მოუნდის გულსა დაცემა, ზოგჯერ მიამართის დანასა"
($179_1$).

„ტარიელ ეტყვის ავთანდილს: „ისმინე სიტყვა ასები,
გიამბობ რასმე ამბავსა, მოამბედ ნუ გ ე ნ ა ს ე ბ ი"
($1364_4$).

„ცხელი სდის წყარო ცრემლისა, მართ ვითა ქვაბი
ცხელდების
ტარიელ არის დაღრეჯით, ფიფქი ნ ა ს დ ე ბ ი ს,
თხელდების" ($1574_4$)

„ვეფხისტყაოსნის" ლექსიკონებში ეს სიტყვა განმარტებულია როგორც 'ულამაზო, უშნო'. მართლაც, პირველ ორ შემთხვევაში მოყვანილი მაგალითებიდან „თვალად-ნასი" და „პირ-ნასი" ასე გამოდის, მაგრამ ზმნაში ნ ა ს ე ბ ა მას ზოგადად 'ცუდის, ავის' მნიშვნელობა აქვს. საბას ნ ა ს ი განმარტებული აქვს, როგორც „ვერ კეთილი", ჩუბინაშვილს — „მდარე, ვერ კეთილი".

ამოსაკალი სწორედ ეს ზოგადი მნიშვნელობაა — 'ავი, ცუდი, ბოროტი'. ჩვენ ვფიქრობთ, ეს იგივე სიტყვაა, რაც ძველი ქართული უ ნ ა ს ი. შდრ. „ამას ჯერსა შეღამიწყნარეთ მე ამას უ ნ ა ს ს ა ზედა" (გამოსვლ. $10_{17}$). ეს სიტყვა უ ნ ა ს ი გვხვდება აგრეთვე „ვისრამიანში": „ძიძა მოაბადის შიშისაგან ფიცხლა დაიმალა, მით რომელ ყოვლისა ფათერაკისა და უ ნ ა ს ი ს ა მოქმედი იგი იყო" (ვისრამ. $149_{38}$).

---

[1] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 155.

ახალ ქართულში სიტყვა უ ნ ა ს ი იხმარება გველის ევფემიზმადაც (ბოროტი).

ნ ა ს ი მიღებულია უ ნ ა ს-ისაგან უ-ს დაკარგვით (შდრ. ურაკპარაკი და ლაპარაკი).

სიტყვა უ ნ ა ს ი, ისე როგორც სომხური vnās, მომდინარეობს ფალაური სიტყიდან vinās[1] 'ცოდვა, ბოროტება, სიავე', ძვ. ირანული *vināsa-, სკრ. vināśa 'დაღუპვა, წარწყმედა', ახ. სპარსული gunāh 'ცოდვა', არაბ. ǰunāh[2].

80 **ნაძვ** — 'ხის სახელი'.

„რამეთუ მახლობელ არს ადგილი იგი ნ ა ძ უ ს ა მას ლიბანით მოსრულსა...“ (მოქც. ქართ. 766$_9$).

„მოჭკუეთა ნ ა ძ უ ი იგი, და ნ ა ძ უ ი ს ა მისგან შემზადნა შჳდნი სუეტნი ეკლესიისანი“ (ლ. მრ. 69$_{16}$).

„...არამედ ვრიდო სამოთხესა მას სამეუფოსა, და ნ ა ძ უ თ ა ამათ სიმაღლესა, და ბაბილოთა ამათ ნაყოფიერებასა, და ყუავილთა სურნელებასა“ (ლ. მრ. 69$_7$).

ნ ა ძ ვ ი ს აღმნიშვნელი სიტყვა ჯერ კიდევ აქამენიდთა ძველ სპარსულ წარწერებში გვხვდება. დარიოსის წარწერაში სუზის სასახლის აგების შესახებ მოხსენიებულია სახელგანთქმული ლიბანის ნაძვი. იქ გვხვდება ასეთი ფრაზა: θarmis hya naučaina hauv Labnāna nāma kaufa hačā avanā abariy..., რაც ასე ითარგმნება: „ხე ნაძვისა იგი — ლიბანი სახელად მთა — იქიდან მოტანილია ...“[3] (ლაპარაკია სასახლის აგებისათვის მოტანილ ხის მასალაზე), ე. ი. ძველი ირანული ფორმა ნაძვისა არის ძვ. სპ. nauča(ina)[4], პართულში (არშაკიდ.) უნდა გვქონოდა nōč, რომელიც დადასტურებულია სომხურში *նոճ*-ის სახით და ახალი სპარსული ფორმებით نوژ, نوچ და نوز.[5] მეორე მხრივ, როგორც ჩანს, არსებობდა საშუალო სპარსულში (სასანურში) სუფიქსით გავრცობილი ფორმა nāž-ūk, nāzūk, რომელთაც ახალ სპარსულში მოგვცეს ناژو და nāzū نازو. ამ უკანასკნელ ახალ სპარსულ ფორმას nāzū نازو ეყრდნობა ქართული ნ ა ძ უ-ი.

ქართულ ნ ა ძ ვ ს ა და სომხ. *նոճ*-ს შორის განსხვავება ისეთი რიგისაა, როგორც ქართულ ტაძარსა და სომხურ *տաճար*-ს შო-

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 243.

[2] H. Hübschmann, I, გვ. 249.

[3] В. Абаев, Надпись Дария I о сооружении дворца в Сузе, კრებული „Иранские языки“, I, 1945, გვ. 129.

[4] *Աճառյան, Արմ. բառ.*, გვ. 161.

[5] Borhān-e Qāṭe', გვ. 2194, 2195

რის, სახელდობრ, ქართული ეყრდნობა სასანურ ფალაურსა და ახალ სპარსულ ფორმებს, ხოლო სომხური—არშაკიდულ ფალაურს (ირ. z > ქართ. -ძ, ირ. č > სომხ. ճ).

შეადარეთ აგრეთვე მეგრული ფორმა ნ უ ზ უ, რომელიც ან ქართულიდან არის ნასესხები, ან რომელიმე ირანული დიალექტიდან.

ჰანს ფოგტის აზრით, ქართული ნ ა ძ ვ ი, მეგრ. ნ უ ზ უ ქართველურ-კავკასიურ სიტყვად უნდა მივიჩნიოთ, როგორც კავკასიის მთებისათვის განსაკუთრებით დამახასიათებელი ხის სახელი, ხოლო სომხური noč̣, რომელიც ირანულიდან შეთვისებულად ითვლება, ამოსავლად გულისხმობს მეგრულ ჰიპოთეტურ ფორმას *nnǰ-i. მაგრამ არ შეიძლება ანგარიში არ გაეწიოს იმ გარემოებას, რომ ძველი ირანული სიტყვის *nauča-ს პირველი წერილობითი ფიქსაცია ჯერ კიდევ აქამენიდების წარწერებში გვხვდება (იხ. ზემოთ) და მისი საშ. ირანული (პართული ეპოქისათვის) შესატყვისი უნდა ყოფილიყო nōč, რომლის ზუსტ გადმოცემას წარმოადგენს სომხური **նոճ**; ცნობილია, რომ სომხური ճ სისტემებრ გადმოსცემს საშ. ირანულ č-ს, ხოლო სომხური ლექსიკა მრავლად შეიცავს საშუალო ირანულ სიტყვებს, რომლებიც არსებულ საშ. ირანულ ძეგლებში არ არის დადასტურებული [1].

**81. იატაკი** — 'ძირი, ფუძე, ფსკერი'.

„ჰყო იგი ოქროჲთა წ˝თა ი ა ტ ა კ ი მისი...“ (დაბ. $30_3$).

„...და არა მოვჰფინოთ ი ა ტ ა კ ს ა საყოფელთა ჩუენთასა ვარდი და შროშანი და ყუავილნი სურნელნი, ვითარცა-იგი ჰურიათა და წარმართთა...“ (მამ. სწავლ. $210_{26}$).

„ამათი მეტყუელი დაალტობდა ი ა ტ ა კ ს ა ცრემლთა მიერ მჴურვალეთა, მყოვარ ჟამ მდებარე პირსა ზედა თჳსსა“ (ასურ. მოღვაწ. $178_{22}$).

„ვითარცა მზისა შარავანდნი ცისგან იშუქებდეს მიწიერთა საჰურეტელად ეგრეთვე ქუეყანისაგან თამარის ჴელმწიფობისა შარავანდთა ნათელთა ბრწყინვალებანი ეფინებოდიან ი ა ტ ა კ ს ა მას ზედა ცისასა“ (ისტ. აზმ. $86_{2-4}$).

სომხურში დადასტურებულია ფორმა *յատակ* [2], რომელიც ამოსავლად საშუალო სპარსულ *ātāk-ს ‖ ādāk-ს გულისხმობს, ფაზენდ. ādāk, ახ. სპ. *dāk [3], tāk = tāg ‖ ādāk. შდრ. ოს. adag | adagæ [4] 'овраг, балка'.

ახალ სპარსულ სიტყვას آداك Borhān-e Qāte' განმარტავს,

---

[1] Hans Vogt, Arm. et caucas. du sud, გვ. 335.

[2] H. Hübschmann, AG, I.

[3] Borhān-e Qāte', I, გვ. 91.

[4] В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 30.

როგორც خشکی و جزیره میان دریارا گویند 'ხმელეთი და კუნძული ზღვაზე, ქალაკი'.

რაც შეეხება თავკიდურ ია-ს ქართულში სპარსული a-ს ნაცვლად, შეადარეთ სიტყვები: იალბუზი, იავარი, იალმაგი, იარვანდი, იალღუზი და სხვა. არ არის გამორიცხული, რა თქმა უნდა, სომხური მეშვეობაც, სადაც j ფორმანტს წარმოადგენს.

შინაარსობლივი კავშირი ასეთია: ātāk ‖ ādāk — ხმელეთი — მიწა — საფუძველი — იატაკი.

**82. ნიადაგი** — „მარადის მყოფი", ნიადაგ — „მარადის" (საბა).

„ვეფხისტყაოსანში":

„ნიადაგ ლხინსა ჩვეულმან" ($333_3$).

„უხვმან, ნიადაგ მიუმცდარომან" ($771_2$).

„სიცხე გულსა ნიადაგ მწვავს" ($1026_1$).

„გვირაბის პირსა ნიადაგ მოყმე სცავს" ($124_{31}$).

„სადარბაზობლად ნიადაგ მათ წინა მოვიდოდიან" ($1647_4$).

ნიადაგული — „სახმილსა დავუწვავ ნიადაგულსა" (ვ. ტყ.).

ხევსურულ დიალექტში იხმარება ფორმები ნიადაგ, ნიადე — ამავე მნიშვნელობით ან დადასტურების ნაწილაკად.

აღსანიშნავია ახალი ქართული სიტყვაც ლიანდაგი, რომელიც ნიადაგიდან არის მიღებული (ნიადაგი>ლიადაგი>ლიანდაგი. შდრ. ნემსი და დიალექტ. ლემსი//ლეფსი).

ახ. სპარსულში გვაქვს ზმნა نهادن[1] 'დადება, დადგმა, მოთავსება', نهاد 'ბუნება, ნატურა', საშ. სპარსული nihātan[2], ძვ. ირ. ni-dā-; nihātak[3] წარმოადგენს ნამყოს მიმღეობის ფორმას nihāt, გავრცობილს სუფიქსით -ak, შდრ. nišastak.

მარს ნიადაგი იაფეტურ სიტყვად მიაჩნია და უკავშირებს იატაკს.

**83. ნიში, ნიშანი** — 'სასწაული'.

„მოვედით და იხილენით საქმენი ღმრთისანი, რომელ ქმნა ნიშები ქუეყანასა ზედა" (ფს. $45_8$).

„და ჰყოფდეს ნიშებსა და სასწაულებსა და კურნებათა..." (ე. მცხ. $91_9$).

„და მოწაფენი ვართ ნიშთა და სასწაულთა მიერ გამობრწყინვებულის. მიქელ პარეხელისანი..." (ს. ზ. $155_{12}$).

„...და ავაზაკისა თანა ყოველთა მორწმუნეთა წმიდაჲ ჯუარი

---

[1] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 575.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 159.

[3] მნიშვნელობა საშ. სპ. nihātak-ისა არის 'დადებული, საფუძველი' (შდრ. ახ. ქართ. ნიადაგი 'მყარი', მუდმივი 'ნიადაგ, მარად, მუდამ').

თჳსი მიანიჭა წინამძღურად და ანგელოზთა თანა წმიდათა ნ ი შ ა დ ქრისტიანობისა ბეჭედი იგი სამეუფოჲ“ (გრ. ხანძთ., გვ. ოზ$_{13}$).

„...მივიდა ხესა მას ქუეშე და გამონიშნა ნ ი შ ი ქრისტეს ჯუარისა“ (ლ. მრ. $56_{3}$.).

„რაჲთა აუწყოს მას ადგილთა მათ წმიდათა ნ ი შ ა ნ ი ყოვლი“ (გრ. ხანძთ., გვ კდ$_{2}$).

„და აჩნდა ღრუბელი მოწრაფჱ ნ ი შ ა ნ — საშინელი“ (მოქც. ქართ. $755_{15}$).

„და ვმადლობ ღმერთსა, რომელ ესე ნ ი შ ა ნ ი წარწყმედისა მათისა არს“ (ლ. მრ. $70_{26}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ნ ი შ ა ნ ი რა წამატანე“ ($709_{4}$).

„ყოვლი ნ ი შ ა ნ ი ვიცან ჩემისა ღონისა“ ($1236_{3}$).

„ნ ი შ ა ნ ი რამ გაუგზავნე“ ($1274_{2}$).

„ვარდის ფურცლობის ნ ი შ ა ნ ი“ ($1328_{2}$).

„მისთა ნ ი შ ა ნ თ ა სიცოცხლე მართ მისი მიიბარესა“ ($1341_{4}$).

ნ ი შ ი: ფალ. nīš || nīšak [1] ‘sichtbar’ (*niš < niyaš), შდრ. კომპოზიტი marvnīš ‘Vogelschauer’, სომხური նշան [2] ‘ნიშანი, ლაქა, ხატი’, სირიული ‘ნიშანი, მაგალითი’ (signum, vexillum, significatio. exemplum), ახალი სპარსული نیش — nīš [3] ‘ნესტარი, საჩხვლეტი-ნიშანი, სიგნალი, დროშა, ალამი’.

ნ ი შ - ა ნ - ი: ფალ. nišān, ახ. სპ. نشان, სირ. נישא, სომხ. նշան. ნიში და ნიშანი ერთი და იგივე საშ. სპარსული სიტყვაა: nīš — უფრო ადრინდელი, nišān — მოგვიანო, გავრცობილი -ān სუფიქსით.

ასეთი სუფიქსიანი და უსუფიქსო ფორმების პარალელური ხმარება (ხანდახან მცირეოდენი განსხვავებით მნიშვნელობაში) ძალიან ხშირია საშ. სპარსულში. ქართულშიც ნ ი შ ი შედარებით უფრო ადრე შემოსული ჩანს, შესაძლოა არშაკიდული ფალაურიდანაც.

84. **ნიჯადი** — ‘მეშველი ლაშქარი’; „სხვათა თემში შემწე“ (საბა).

„მაშინ ოვსთა რომელ ჰყვეს ნ ი ჯ ა დ ნ ი ხაზართანი, მათ თანა ერთო კაცი ერთი გოლიათი, სახელით თარჴან...“ (ჯუანშ. $151_{24}$).

„ხოლო ვახტანგ მეფესა რომელ ყვეს სპანი სპარსთა ნ ი ჯ ა დ ნ ი, მათ თანა ერთო კაცი ერთი, რომჱლსა ერქუა ფარსმან-ფარუხ“ (ჯუანშ. $152_{4}$).

„მაშინ მეფემან განუტევნა ნ ი ჯ ა დ ნ ი იგი სპარსთანი და მეფენი კავკასიანთანი ნიჭითა დიდითა...“ (ჯუანშ. $157_{14}$).

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 160 და 147.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 204.

[3] S. Haim, II, გვ. 1073; Borhān-e Qāṭe‘, IV, გვ. 2228.

ვფიქრობთ, ნ ი ჯ ა დ ი იგივე სიტყვა უნდა იყოს, რაც ახ. სპარსული نژاد nižād 'ტომი, მოდგმა, ნათესავი, შთამომავლობა, ოჯახი'[1]. ძვ. ირ. *ni. žāta- (ni+zāy 'გაჩენა, შთამომავლობა'). შდრ. ფალ. zātan ‖ žātan[2] 'გაჩენა დაბადება, შობა' (ni- პრევერბია).

ტ ო მ ი ს, ნ ა თ ე ს ა ვ ი ს, მ ო დ გ მ ი ს, ჯ ა რ ი ს ცნებასთან დაკავშირებისათვის სემანტიკური დაბრკოლება არ არსებობს, მითუმეტეს ნ ი ჯ ა დ სიტყვას ყოველთვის თან ახლავს განმარტება: „ნიჯადნი ოვსთანი“, „ნიჯადნი სპარსთანი“ და სხვა, რაც თავდაპირველად ნიშნავდა 'ოვსთა ტომები, სპარსთა ტომები', რომელთაც მიმართავდნენ დასახმარებლად ქართველი მეფეები, ხოლო შემდეგ სიტყვის მნიშვნელობა გაფართოვდა და მეშველი ჯარის აღმნიშვნელ ზოგად სახელად იქცა.

**ხნ. ნოვაგ, სანოვაგე** — 'საკვები, სასმელ-საჭმელი'.

საბას განმარტებით „სალხინო საჭმელები“, ხოლო სიტყვა ნ ო ა გ ო ბ ა ს თ ა ნ საბა შენიშნავს: „კლემექსსა შინა ნოაგობა არა საჭმელთა სახელი არს, არამედ გემოიანი საჭმელი უფროსად სიამოვნესა მისცემს ნ ო ა გ ო ბ ა თ ა შინა“[3].

როგორც ჩანს, საბა სიტყვა ს ა - ნ ო ვ ა გ - ე ს და ნ ო ვ ა გ ო ბ ა ს აიგივებს სიტყვასთან ნ ო ვ ა გ ი ან ნ ო ა გ ი — მნიშვნელობით 'ჰანგი', 'მელოდია', 'ხმა' და სხვა, რომელიც აგრეთვე გვხვდება ძველ ქართულსა და სომხურში და მომდინარეობს ფალაური nāvak-იდან 'ხმა, მელოდია'. სინამდვილეში ჩვენ აქ საქმე გვაქვს ორ სხვადასხვა სიტყვასთან, რომელთა ფორმები შემთხვევით დაემთხვა ერთმანეთს თვით საშუალო სპარსულში. ამჟამად ჩვენთვის საინტერესოა ნ ო ვ ა გ ი — ს ა ნ ო ვ ა გ ე — 'საკვების' მნიშვნელობით. ძველ ქართულში უფრო გავრცელებულია ს ა - ნ ო ვ ა გ - ე, ალბათ, სწორედ ნ ო ვ ა გ — მ ე ლ ო დ ი ა-საგან განსასხვავებლად.

„ხოლო ლანკლასა მას ზედა კერძოსა იყო ყოვლისაგან ს ა ნ ო ვ ა გ ი ს ა, რომელსა ჭამნ მეფე ფარაო...“ (დაბ. 17).

„ხოლო ჩუენ ღმერთმან (ცეცხლი) სამსახურებელად მოგუცა ყინელისა განსატფობელად და ყოვლისა ს ა ნ ო ვ ა გ ი ს ა საქმარად...“ (ე. მცხ. $92_{10}$).

„იღუწიდა კაცი იგი ყოველთა მუშაკთა, თჳნიერ... ს ა ნ ო ვ ა გ ე თ ა ჲ ს ა“ (ს. ზ. $180_{11}$).

„ჱე ძმაო, მოიგე ესე, რომელი უტკბოჲს თაფლისა არს, რამეთუ პური ხოლო და მარილი, დაყუდებით და განსუენებით, უფროჲს

[1] S. Haïm, II, გვ. 1079 და GrirPh, II, გვ. 92.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 254.
[3] ს ა ბ ა, სიტყვის კონა, გვ. 667, 489 (261).

და უზეშთაეს არს მრავალთა სანოვაგეთა და საშუებელთა გე-მოვანთა...“ (მამ. სწავლ. $23_{27}$).

„შენ შჭამ ჴოჴბისასა და კაკბისასა და ღ(ე)რღედისასა და მრავალთა სანოვაგეთა, და გლახაკი არა ჰპოვებს პურსაცა ჭმელსა, რომლითამცა განიძღო მუცელი თჳსი“ (მამ. სწავლ. $85_{24}$).

„...რამეთუ მყის შეურაცხ-ჰყვენ გემონი სანოაგეთანი და დასტკებნენ ყოველნი ზუაობანი...“ (მამ. სწავლ. $109_{9}$).

ბალავარიანის ქართულ რედაქციებში ეს სიტყვა გვხვდება ფორმით ნოვაგი კომპოზიტში „ნოვაგთ-მოყვარე“.

„დღეს განუმზადის ჭამადი ნოვაგთ-მოყუარესა და ხვალე შესაჭმელად მატლთა მისცის იგი“ (ბალაჰვარ. $7_{36}$).

ნოვაგი (სა-ნოვაგე) ფორმის მიხედვით, უეჭველია, საშ. სპარსული წარმოშობისად უნდა მივიჩნიოთ, თუმცა თვით საშ. სპარსულში სიტყვა *nāvak მნიშვნელობით ‘საკვები, სანოვაგე’ თითქოს დადასტურებული არ არის. ჩვენ განკარგულებაშია მხოლოდ ახ. სპარსული ფორმა نوا მნიშვნელობით: 1. ‘საარსებო საშუალება’, 2. ‘სიუხვე, სიმდიდრე’ [1], რომლის საშ. სპარსული ფორმა უნდა ყოფილიყო *nāvak [3]. ამას მოწმობს ახ. სპარსული ფონეტიკურად იდენტური ფორმა *نوا ‘ჰანგი’, ‘მელოდია’, რომლის საშ. სპარსული ფორმა nāvak-ია, ხოლო ქართულში აგრეთვე ნოვაგის სახით არის დაცული (იხ. ქვემოთ).

**86. ნოვაგი** — ‘ჰანგი, მელოდია’.

„...მენავენი რომელნი ადგილთა მათ ნავითა თანა-წარჰვლენან, ვითარცა ისმინ ნოვაგი იგი სახიობისაჲ, ეგოდენ ესმინებინ და სთნავნ, ვიდრემდის შესულბიან და განსცთიან და შთაცჳვიან ზღუასა...“ (ძვ. ქართ. ენ. ისტ. ქრ. $286_{33}$).

საშ. სპარსული nivāk ‘ხმა, ჰანგი, მელოდია’, hu·nivāk=خوش نوا [3] ‘კარგი ჰანგი’, ახ. სპარსული نوا ‘ჰანგი’, ‘მელოდია’, სომხ. **նուագ** [4] ‘ხმა, ჰანგი’, მელოდია’, nuagem ‘ვმღერი, ხმას ვიღებ’, ძვ. ირანული ni+vak- (vač-) ‘ხმა’, საშ. ირანული, კერძოდ პართული ni.vāž- ‘დამღერება, წყნარი, მეგობრული ბაასი’ [5].

---

[1] **Б. Миллер**, **Персидско-русский словарь**, გვ. 572; **I. Zenker**, **Dictionnaire türk-arabe-persane**, გვ. 920; **Borhān-e Qāte‘**, **IV**, გვ. 2174.

[2] საარსებო საშუალება > საკვები, ლუკმა პური, სანოვაგე. სიუხვე > უხვი საჭმელი.

[3] Borhān-e Qāte‘, IV, გვ. 2174.

[4] H. Hübschmann, AG. I, გვ. 245.

[5] A. Ghilain, Essai sur la langue parthe, გვ. 68.

87. **ნუკევა** — ‘ნებივრობა, ფუფუნება, თხოვნა’, ნ უ კ (ვ) ე უ ლ ი, ს ა ნ უ კ - ვ - ა რ ი — ‘ნებიერი’ სანატრელი’.

„და რ͠ლ იგი ფუფუნეულ იყოს და ნ უ კ ე უ ლ შ͠ნ შ͠ს, რ͠ნ რაითურთით არა იცოდის გამოცდილებაჲ სიფიცხლისაჲ და არც დაედგას ფერჴი ქუჳ͠სა ზ͠და სიჩჩოით ფუფუნეულებისა მისისაჲთ...“ (დაბ. $28_{56}$).

„რ͠ლი იგი ნ უ კ ე უ ლ ი და ფ͠დ ფუფუნეულ იყონ შ͠ნ შ͠ს თუალ ძჳრ იქმნეს იგი ძმისა თ͠სისათ͠ს და ცოლისა თ͠სისა, რომელ იგი იყოს უბეთა მისთა...“ (დაბ. $28_{54}$).

„მაშინ მიწერა მეფემან ძისა თჳსისა ესრეთ: მშჳდობა შენდა, შვილო ჩემო! შენ უწყი პირველად ნ უ კ ე ვ ი თ და სიჩჩოებით აღზრდაჲ შენი ჩემ მიერ და მერმე მიშუებაჲ ნებისა შენისაჲ...“ (ბალაჰვარ. $143_{11}$).

„მეცა თანა-მაც, რაჲთა გეზიარო ჭირთა შინა ამის სოფლისათა, და ვითარცა ვ ი ნ უ კ ვ ე შენ მიერ, აწ ვიტანჯო შენ თანა, რაჲთა შენ თანაცა ღირს ვიქმნე სასურველსა...“ (ბალაჰვარ. $15_{5}$).

„უკუეთუ შენ, მეფე, არა გიყუარს მეფობაჲ ესე შენი და მიიცვალები მონებად და ბრწყინვალებისაგან სიგლახაკედ და შუებისაგან იწროებად, და არა სწყალობ გუამსა ამას შენსა შუებულსა და ნ უ კ ვ ე უ ლ ს ა, და ამას ყოველსა დაუტეობ და თავს-იდებ ჭირსა...“ (ბალაჰვარ. $122_{8}$).

„ამისა მეტსა დათმობასა ნუ მ ე ნ უ კ ე ვ“ (ვისრამ. $195_{26}$).

„გიმასპინძლებთ, ს ა ნ უ კ ვ ა რ ს ა ჰამოსა, მოგართუამთ, ფრინველთა და ნადირთა სიმრავლითა განგისუენებ...“ (ვისრამ. $184_{22}$).

„გამოეცა კარავი და დაგვიდგეს. გამოეგზავნა ს ა ნ უ კ ვ ა რ ი და განვისვენეთ მას ღამესა“ (ამირ. დარეჯ. $17_{3}$).

„მას ღამესა მრავალი უცხო ს ა ნ უ კ ვ ა რ ი მიაღებინა ვეზირმან, ლხინი აჩვენა, ამოდ გამოუსვენეს“ (რუსუდ. $48_{16}$).

„მოიღეს მრავალნი ძვირფასისა ჭურჭელნი და ს ა ნ უ კ ვ ა რ თ ა დათვლა არ ევებოდა და დაიდგეს ნადიმი...“ (რუსუდ. $81_{5}$).

„მერე მოიღეს მრავალი მწვარი, ხარშული და უცხო ს ა ნ უ კ ვ ა რ ი, დაიდვეს ნადიმი და მოზიდეს ჩანგისა ძალსა“ (რუსუდ. $105_{12}$).

„რამდენი ფერი ს ა ნ უ კ ვ ა რ ი მოიღიან, იმდენი სუფრის იარაღი სცვალიან და უკეთესი მოიღიან...“ (რუსუდ. $496_{14}$).

„აწე ამას ვ ე ნ უ კ ვ ი მეფობასა თქვენსა, რომელ დასტური დამცეთ და მიბოძოთ...“ (რუსუდ. $382_{13}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ვართ უმოყვრესნი მე და შენ ყოველთა პატრონ-ყმათასა,
ამისთვის გ ნ უ კ ე ვ სმენასა შენ ამა ჩემთა ხმათასა...“ ($155_{2}$).

„ამის მეტსა არას გ ნ უ კ ე ვ: წელიწადსა ერთსა მსგეფსსა
აქა ქვაბსავ მომნახვიდე მე, ამბავთა ყოვლგნით მკრეფსა“
($936_1$).

„აწ მეტად ძნელსა საქმესა მ ნ უ კ ე ვ ადვილად თხრობასა;
ცუდად ნუ სცთები, ნუ ელი მაგა ამბისა მბობასა!“ ($234_3$).

„მოიცადა, ჰკითხა: „ვინ ხართ, თქვენ ამასა გ ნ უ კ ე ვ
თქმასა,
ეს სამეფო ვისი არის, ან ჰმორჩილობს ვისსა ხმასა“
($969_3$).

„არ გამიშვებს, გავიპარვი, წავალ მათგან შეუგებლად;
ვითა მ ნ უ კ ე ვ ს, ეგრე დავჰრთო გული ცეცხლთა
მოსადებლად“ ($750_2$).

„ასრე გასრულსა რად მ ნ უ კ ე ვ ს მისთა მებრძოლთა
ბრძოლასა?
სჯობს უყოლობა კაცისა მომდურავისა ყოლასა“ ($768_2$).

„კვლა ეტყვის: „ყმაო, რა გინდა, ანუ მ ე ნ უ კ ვ ი მე რასა?
მაგა საქმესა ვერა იქმს ვერცა კალამი წერასა“ ($235_3$).

„ყმამან უთხრა: „რას მ ე ნ უ კ ვ ი, არა ვიცი, გამიცხადე.
კაცი ჩემად სამსახურად უღმრთოდ მემცა ვით დავბადე“
($277_2$).

საბას განმარტებით ნ უ კ ვ ა — ‘თხოვნა’, ნ უ კ ე უ ლ ი — ‘სანუკვარი’, ხოლო ს ა ნ უ კ ვ ა რ ი — „ესე არს, რომელსაც სპარსნი მაზას უჴმობენ, გინა სათხოელი რამ“ [1]. იუსტ. აბულაძეს [2] „ვისრამიანის“ ლექსიკონში განმარტებული აქვს ‘სატკბილო საჭმელი, ტკბილი და გულის საამებელი’. ს. კაკაბაძეს, „ამირან-დარეჯანიანის“ გამოცემის ლექსიკონში, როგორც ‘ტკბილეულობა’. ილია აბულაძეს „ბალავარიანის“ ლექსიკონში განმარტებული აქვს: ‘ნუკევა — ფუფუნება’.

**ნუკ-** ფუძე ჩვენ შესაძლებლად მიგვაჩნია დავუკავშიროთ საშ. სპარსულ nēvak-ს [3] || nēk, nēkōk-ს ‘კარგი, კეთილი’, ძვ. სპ. nai-

[1] ს ა ბ ა, სიტყვის კონა, გვ. 261.

[2] „ვისრამიანი“, ლექსიკონი, გვ. 380.

[3] H. N y b e r g, Hfsb. II, გვ. 157—158; Б. **М и л л е р, Персидско-русский словарь**, გვ. 376.

სa-დან. ახ. სპარსული nīk და nīkū نیکو، نیک، ქართ. ნუკ<სპ. nīkō, nōk, შდრ. აგრეთვე نیکی და نیکوی [1].

88. **ნეტარი** — 'ნეტარება, სანეტარო, სანატრელი, ნატვრა' და სხვ. (ახ. ქართ. ნეტარ > ნეტავ > ნეტავი).

ნეტარიდან არის ნაწარმოები ნატრა — ე. ი. უკეთესის სურვილი, შენატრის — ე. ი. ამბობს: ნეტარ მას. საინტერესოა საბას განმარტებანი ნეტარიდან ნაწარმოები სიტყვებისა:

1. ნეტარ — 'ნეტარება ქმნილი'.

2. ნეტარება — „ესე არს ყოველთა კეთილთა შესაკრებელი, რომლისა არც ერთი მოკლებული იყოს, ხოლო უბადრუკება წინაუკმო: ყოველთა შესაწუხებელთა და ვნებათ განსაცდელი".

ნეტარძი — 'ნატრა რასამცა'.

ნეტა — 'ნეტარების ნაკუთი'.

ნეტავი — 'ნატვრის მსგავსი'.

ნეტამც — 'საწადლის მოთხოვა'.

ნატრული — 'საწადლის ვერ მპოვნელი' [2].

**შენიშვნა**: ნეტარიდან ნატრის მიღება ჩვენ შემდეგნაირად გვაქვს წარმოდგენილი: ნეტარ > ნტარ > ნატრ, სანეტარელი < სანატრელი (სანეტარო). მეგრ. **ტარუა** ალბათ, მიღებულია ნტარუა-საგან, რომელიც თავისთავად ნეტარუა-საგან მოდის.

1. ნეტარ:

„ნეტარ არს კაცისა მის, რომელმან დაუთმოს განსაცდელსა, რამეთუ გამოცდილ იქმნის და მიიღოს გჳრგჳნი იგი ცხოვრებისაჲ, რომელ-იგი აღუთქუა მოყუარეთა მისთა" (კათ. ეპისტ. იაკობ. $1_{12}$).

„და-ღა-თუ გევნებოდის სამართლისათჳს, ნეტარ ხართ..." (კათ. ეპისტ. პეტრესი, $3_{14}$).

„ვითარცა ესმა ნეტარსა შუშანიკს, დავარდა იგი ქუეყანასა ზედა და თავსა დამართ სცემდა და ცრემლითა მწარითა იტყოდა..." (მარტ. შუშ. $147_{25}$).

„ხოლო მე ვიჯმენ ადრე და მივიწიე დაბასა მას, რომელსაცა იყო ნეტარი შუშანიკ.." (მარტ. შუშ. $148_{12}$).

„ხოლო სიტყჳს მიმგებელ იყო მათ შორის მსაჯულისა მიმართ ნეტარი ევსტათი" (ე. მცხ. $164_{2}$).

---

[1] **Borhān-e Qāte'**, გვ. 2230. მნიშვნელობის გადანაცვლება ქართულში ასეთია: სპ. **nīkū** — 'სიკეთე' (ქართ. ნუკ-) — ნუკევა — 'კეთილის ყოფა' > ფუფუნება. სა-ნუკ-ვარი — 'სასიკეთო, კეთილი, კარგი, სასურველი', გე-ნუკ-ვი — 'გთხოვ სიკეთეს' (სიკეთე მიყო).

[2] საბა, სიტყვის კონა, სათანადო სიტყვები.

„და ვითარ ესმნეს ესევითარნი სიტყუანი, მათგან, გული განუწყრა და უბრძანა მსახურთა თჳსთა პირსა ცემაჲ ნ ე ტ ა რ თ ა ჲ მათ...“ (ე. მცხ. $164_2$).

„ხოლო ნ ე ტ ა რ ი ს ა ევსტათისი და სხუათა მოყუასთა მისთაჲ ბრძანა თავისა და წუერისა დაყუენაჲ...“ (ე. მცხ. $164_{22}$).

„ხოლო ნ ე ტ ა რ ი ჰაბო განძლიერდა ქრისტჱს მიმართ და აღივსო სულითა სარწმუნოებისაჲთა და ჰრქუა მსაჯულსა მას ამირასა...“ (აბო, $192_{28}$).

„ამას რაჲ შეასმენდეს, ესმა ვიეთმე ქრისტიანეთა კაცთა და მივიდეს მწრაფლ და უთხრეს ნ ე ტ ა რ ს ა ჰაბოს...“ (აბო, $192_{15}$).

„ესე ნ ე ტ ა რ ი და ყოვლად ქებული სერაპიონ აღმოსცენდა ქუეყანასა კლარჯეთისასა მშობელთაგან ღირსთა და პატიოსნებით და ლიტონად ცხორებულთა“ (ს. ზ. $220_{36}$).

„ხოლო ნ ე ტ ა რ ს ა მამასა ჩუენსა გრიგოლს გულმან უთქუა განსვლა ჴორცთაგან და ღმრთისა მისვლა...“ (გრ. ხანძთ. $269_{26}$).

„ხოლო შეურვებულმან კურაპალატმან გულისა შეჭირვებისაგან თქუა: „ნ ე ტ ა რ მას კაცსა, ვინ არღარა ცოცხალ არსო“ (გრ. ხანძთ. $268_{10}$).

„მიუგო ნ ე ტ ა რ მ ა ნ ნინო მეფესა და ჰრქუა...“ (მოქც. ქართ. $279_1$).

ნ ე ტ ა რ — „ვეფხისტყაოსანში“:

„მეფემან თავი დაჰკიდა და ჰქონდა დაღრეჯილობა.
„ნ ე ტ ა რ, რა უმძიმს, რა სჭირსო?“, შექმნეს ამისა ცილობა“ ($56_4$).

„ხანი გამოხდა, იკითხა: „ნ ე ტ ა რ, რასა იქმს ქალიო,
ჩემი ლხინი და ჯავარი, ჩემი სოფლისა წყალიო?“ ($104_1$).

„მამაცისა სიცრუესა „ნ ე ტ ა რ, სხვანი რამცა ჰგვანდეს!“ ($526_3$).

„ესე თქვა, თუ: „ნ ე ტ ა რ, ღმერთო, ცხადსა ვხედავ, ანუ ზნელსა?
მე ვით ღირს ვარ ამას, რომე თვალნი ჩემნი გჭვრეტდენ მთელსა“ ($674_3$).

„თქვა: „ცოდვათა ჩემთა მსგავსი ღმერთმან მეტი რა მიჩვენოს?
რად მოვღორდი, რად დავზნელდი, ნ ე ტ ა რ, ვინღა გამითენოს!“ ($762_2$).

„შენთა მჭვრეტელთა ნიშატო, ვერ-მჭვრეტთა სავაგლახეო,

ცხადად ნახვასა არ ღირს ვარ, ნ ე ტ ა რ მ ც ა სიზმრად
გნახეო“ ($725_4$).

„ახ, ნ ე ტ ა რ ი ი მოახლეთა! ვაგლახ თქვენსა ვერა-
მჭვრეტსა“ ($1444_4$).

„სიცოცხლე, ანუ სიკვდილი გარდმიწყდეს, ნ ე ტ ა რ ძ ი,
ოდეს!“ ($1088_4$).

ს ა ნ ა ტ რ ე ლ ი:

„და ვარქუ მე ს ა ნ ა ტ რ ე ლ ს ა მას ხუაშიადად-რე...“ (მარტ. შუშ. $148_{23}$).

„ხოლო ამის უბადრუკისა და სამ გზის საწყალობელისა ვარსქენისი ვითარ-მე ვინ თქუას ყოვლად განწირულისაჲ, ვითარ-იგი განაგდო ს ა ნ ა ტ რ ე ლ ი სასოებაჲ ქრისტჱსი!“ (მარტ. შუშ. $146_{27}$).

„და აწ დამტკიცებულად გითხრა თქუენ აღსასრული წმიდისა და ს ა ნ ა ტ რ ე ლ ი ს ა შუშანიკისი“ (მარტ. შუშ. $146_{16}$).

„შენ თჳთ უწყი ს ა ნ ა ტ რ ე ლ ი ს ა ამის ახლისა მოწამისა ჰაბოჲსი, რომელი დღეთა ამათ ჩუენთა იმარტჳლა...“ (აბო, $177_{13}$).

„მომიპყრენით საჩინონი ეგე სასმენელნი თქუენნი... და მასპინძელ ექმნენით სიტყუათა ამათ ჩემთა, რამეთუ ქრისტჱსთჳს არიან და ს ა ნ ა ტ რ ე ლ თ ა მისთა მოწამეთათჳს...“ (აბო, $179_{29}$).

„ს ა ნ ა ტ რ ე ლ მ ა ნ წმიდამან ნინო დაყო ექუსი წელი, ვითარ-იგი თჳთ იტყჳს ყოფასა შინა მისსა“ (მოქც. ქართ. $278_4$).

„რადმცა რა ვჰკადრე მეფესა თხრობა რასაცა ჭრელისა!
ოდენ ნახვისა მათისა ნ ა ტ რ ა მაქვს ს ა ნ ა ტ რ ე ლ ი ს ა“
(ვ.ტყ. $1489_4$).

„მე უცხოს უცხომ მანატრა მოსმენა ს ა ნ ა ტ რ ე ლ ი ს ა,
მითხრა ამბავი მისი და მისისა სასურველისა“ (ვ.ტყ. $1000_1$).

ნ ე ტ ა რ ე ბ ა:

„ყოვლმან პირმან ვაგლახ მიყოს, ველარავინ
მ ი ნ ე ტ ა რ ნ ე ს,
სადამდისცა დღენი მესხნენ, ველარამან გამახარნეს“!
(ვ.ტყ. $112_3$).

ნ ა ტ რ ა:

„აჰა ესერა ვ ჰ ნ ა ტ რ ი თ მოთმინეთა მათ...“ (კათ. ეპისტ. იაკობ, $5_{11}$).

„და ჩუენ ვადიდებდით ღმერთსა და ვ ჰ ნ ა ტ რ ო ბ დ ი თ წმიდასა და სანატრელსა ნინოს“ (მოქც. ქართ. $281_{34}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ვინცაღა ჩემი მძებნელი მოსრულა, ცუდ-მაშვრალია,
იჭირვის, იწვის, ენთების ჩემი სწვავს ცეცხლებრ ალია,
მაგრა მას ვჰნატრი, უნახავს მზე, ამად არ-დამზრალია,
უმისოდ ჩემი სიცოცხლე, ვამე, რა დიდი ბრალია!“
(1288$_3$).

„ზამთარ და ზაფხულ სწორად გვაქვს ყვავილი
ფერად-ფერები;
ვინცა გვიცნობენ, გვნატრიან, იგიცა, ვინ ა მტერები“
(1066$_4$).

„აწ ამას იქით ვნატრიდე ჩემსა ეტლსა და წერასა,
აღარ ვიშიშვი სიკვდილსა, ჰაი, ჩავიჭერ მე რასა!“ (1210$_3$).

„ებრძანა: „მოგვხვდა ღმრთისაგან, ჩვენ რომე
ვინატრიდითა!“ (515$_3$).

„მას კაცსა ამოდ ვეუბნე და მადლსა გარდვიხდიდია:
„რომე არ მოვკვდე, შემოგზღო, შენ ამას ინატრიდია“
(436$_2$).

„ოდეს ნახვისა მათისა ნატრა მაქვს სანატრელისა“
(1489$_4$).

„მე უცხოს უცხომ მანატრა მოსმენა სანატრელისა“
(1000$_1$).

სიტყვა ნეტარს, რომელიც უძველეს ქართულ ძეგლებში გვხვდება და ძალიან გავრცელებულია ახალ ქართულშიაც, ჩვენ აგრეთვე ირანულიდან მომდინარედ ვთვლით.

ამოსავალ ფორმად უნდა მივიჩნიოთ ფალაური ანუ საშ. სპარსული nettar < nēktar-იდან, რომელიც წარმოადგენს შედარებითი ხარისხის ფორმას საშ. სპარსული სიტყვისა nēk (< nēvāk-იდან), რომელიც საფუძვლად უდევს აგრეთვე სიტყვა ნუკევას. nēk 'კეთილი, კარგი', *nēktar > nēttar 'უკეთესი, საუკეთესო'[1], 'სანეტარო'. შდრ. რუსული благо, благой და блаженный, блаженнейший 'ნეტარი'. შდრ. აგრეთვე საშ. სპ. vahišt 'სამოთხე' (სიტყვასიტყვით 'საუკეთესო')[2], ახ. სპ. بهشت.

**89. ოსტიგანი** — „სასმელთ-საჭმელთ მნე“ (საბა); სასასოსტიგნ-ე — „სატრაპეზო, საკუჭნაო“ (საბა).

---

[1] H. Hübschmann, P.St.

[2] ქართული სიტყვა ნექტარი შესაძლოა მოდის ბერძნულიდან (შდრ. *νέκταρ* — 'ამბროზია'), მაგრამ სიტყვა ნეტართან, ჩვენი ფიქრით, მას კავშირი არა აქვს.

„ხოლო ნეტარმან მამამან გრიგოლ აღაშენა ძელისა ეკლესიაჲ და შემდგომად საყუდელი თჳსა და ერთი სენაკი ს ა ო ს ტ ი გ ნ ე დ დიდი...“ (გრ. ხანძთ., გვ. ია$_{49}$).

„შვილო გაბრიელ, ს ა ო ს ტ ი გ ნ ი თ ცხელი საჭმელი კორკოტისაჲ მომართუ“ (გრ. ხანძთ., გვ. პბ$_{6}$).

ფალ. ʼwstykʼn=ōstīkān=სომხ. ostikan-ს ʻსანდო, საიმედო, ერთგულიʼ[1], ჰიუბშმანს ამ სიტყვისათვის მოჰყავს ფალ. ōstīkān (ōstīgān), ფაზ. ōstiyān — ფორმები, სომხ. *ոստիկան*[2] ʻზედამხედველი, პრეფექტი, წინამძღვარი, მოურავი, მნე, გამგეʼ და სხვ.

**90. პასუხი** — ʻსიტყვის მიგებაʼ.

ყველაზე ადრე ეს სიტყვა ძვ. ქართული ძეგლებიდან „აბოს წამებაში“ გვხვდება:

„პ ა ს უ ხ ი წიგნისა იოვანეს მიერ“ (აბო, 55$_{1}$).

„და ამას სიტყვასა შინა აუგისა სიტყუანი განამრავლნა და ელოდა პ ა ს უ ხ ს ა“ (გრ. ხანძთ., გვ. მვ$_{1}$).

„ხოლო იგი ხედვიდეს მათ და ესმოდის საზრახავი მათი, და პ ა ს უ ხ ი ს ა მოცემად ვერ შემძლებელ იყოს“ (მამ. სწავლ. 98$_{13}$).

„და მონაგებნი მისნი საჩინონი მუნთქუესვე თჳსთა მისთა მრავალითა პ ა ს უ ხ ო ბ ი თ ა და ბრძოლითა განიყვნეს“ (მამ. სწავლ. 98$_{17}$).

„ხოლო ბარაქია იგრძნო, რაჲ-იგი ეგულებოდა იოდასაფს ყოფად, ოდეს-იგი არღარა მისცა პ ა ს უ ხ ი სიტყჳსა მისისაჲ, განვიდა და შეიკრიბნა მთავარნი და შ ე რ ა ც ხ ი ლ ნ ი და უთხრა, რაჲ-იგი ჰრქუა იოდასაფ“ (ბალაჰვარ. 158$_{29}$).

„და ჰქონდამცა პ ა ს უ ხ ი შენსა სიმართლესა წინაშე ღმრთისა“ (ჯუანშ. 110$_{1}$).

პ ა ს უ ხ ნ ი — „მოლაპარაკების წარმოება მოციქულებთან“ (ქ. ცხ. ლექსიკონი).

„და ვითარ ვინ აღრაცხნეს რაოდენნი საქმენი ეთხოვებიან მეფობასა... საჴელოთა და საბჭოთა სჯანი, საჭურჭლეთა შემოსავალნი, მოციქულთა შემთხუევანი და პ ა ს უ ხ ნ ი...“ (დავ. აღმაშ. 351$_{11}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„რა პ ა ს უ ხ ი არა გასცა“ (90$_{1}$).
„სხვა პ ა ს უ ხ ი რამცა გკადრე“ (134$_{2}$).
„შესთვალა პ ა ს უ ხ ი არ-ნაგრძელევი“ (816$_{2}$).

---

[1] H. Nyberg, Hfsb. II, გვ. 166.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 215; А. Худабашев. Армяно-русский словарь, გვ. 281.

„მე ვირე ამა წიგნისა პ ა ს უ ხ ი მომივიდოდეს“ (1088₁).
„მე პ ა ს უ ხ ს ა ამის მეტსა ვერ მივჰხვდები“ (382₁).

საშ. სპარსული passaxᵛ [1] 'პასუხი', passaxᵛ kartan 'სიტყვის მიგება' მოდის ძველი ირანული *pati.saxᵛān-იდან. *patsaxᵛ > საშ. სპ. passaxᵛ, ახ. სპ. pāsux — پاسخ [2] 'პასუხი'.

სომხურში შემონახულია ʿარშაკიდ. ფალაური ფორმა *պատասխանի* [3], მომდინარე patsaxᵛān-იდან (მეტათეზის გზით). patsaxᵛ და patsaxᵘān, როგორც ჩანს, ერთმანეთის გვერდით არსებობდა, შეადარეთ niš და nišān და მისთანანი.

91. **პერანგი**—'კვართი'.

„ავთანდილ ჯდა მარტო საწოლს, ეცვა ოდენ მართ პ ე რ ა ნ გ ი,
იმღერდა და იხარებდა, წინა ედგა ერთი ჩანგი“ (ვ.ტყ. 120₁).

„დიაცმან უძღვნა მრავალი კაბა, ყაბაჩა, რიდები,
მრავალი ფერი სურნელი, ტურფა პ ე რ ა ნ გ ი, წმიდები“ (ვ.ტყ. 1255₃).

ორნივე ტურფად იმღერდეს, ვით იადონი მგოსანი, —
მაშინვე იცნა, ავარდა მოშლილი, პ ე რ ა ნ გ ო ს ა ნ ი“ (ვ.ტყ. 1355₄).

„მიველ და შევდეგ კარსა და ოდეს ვნახე, პ ე რ ა ნ გ ი თ ა კაცი წვა ტახტსა ზედა და გვერდით ქალი უჯდა...“ (ამირ. დარეჯ. 103₁₀).

„რაცაღა მოციქულობა ჰქონდა, მოაჴსენა, ვისის მაგიერი სალამი და სურვილი, მერმე წიგნი, ვისის პ ე რ ა ნ გ ი და თავსაბურავი მოართვა“ (ვისრამ. 243₂₀).

„ამა ვისისა პ ე რ ა ნ გ ი ს ა და თავისა-საბურავისაგან ვისის სულისა ცემამან ესრე ცნობათა მიჰჴადა მისითა სურვილითა, რომელ გონება აღარასი ჰქონდა“ (ვისრამ. 244₄).

ეს სიტყვა, ისე როგორც ზოგი სხვა ირანული წარმოშობის სიტყვები „ვეფხისტყაოსანში“, ამოსავლად გულისხმობს არა ახ. სპარსულ ფორმას پیراهن — pīrāhān [4] 'პერანგი', არამედ საშ. სპარსულ pērāhan

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 172.
[2] S. Haim, I, გვ. 331.
[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 222.
[4] B. Миллер, Персидско-русский словарь. გვ. 100. Borhān-e Qāte', I, გვ. 832.

(<patrāhan) ფორმას, რომელიც გავრცობილი ყოფილა -ak სუფიქსით: *pērāhan [ak] -ს, pērāhan [ag]>pērāuag>peráng>პ ე რ ა ნ გ ი.

92. პატრუკი — 'პატრუქი', 'სანთელი'; „ფილთა შეგრეხილი ბამბა სანთელთა შორის ჩატანებული ასანთებად“ (ჩუბინ.); „სანთლისა და ბამბის ჩლა“ (საბა).

„... სხუაჲ გულის-თქუმაჲ არს, რომელი ეახლოს, რამეთუ ახლოს ყოფაჲ სავნებელსა და ხედვა მარადის განაღვძებს საცთურთა და აწუევს გულის-თქუმათა და განაღვძებს ვნებათა, ვითარცა ზეთი პ ა ტ რ უ კ ს ა, ვიდრემდის ადგან-ლა, სირაჯსა აწოვებნ, და ცეცხლი იგი ძლიერად ინათებინ“ (მამ. სწავლ. $182_{14}$).

„...ვითარცა იტყჳს სახარება, ვითარმედ: „არა დაშრიტო პ ა ტ რ უ კ ი მგზებარე, არცა განსტეხო ლერწამი დაჩეჩქჳლი“ (ჯუანშ. $197_{2}$).

საშ. სპარსული *patrōk, ავ. *paitiraoka- (სკრ. roka 'ნათელი, სინათლე'). შდრ. ავ. paitiraočaya- 'წვა, გზება' [1], სომხ. *պատրոյգ* ან *պատրոյկ* [2] 'პატრუქი, ფილთა', ახ. სპარსულ და არაბ. بادروج [3]— bādrūǰ, საიდანაც მოდის სომხური *պատրուճ*.

93. პატრუცაგი — 'წყალობის წიგნი'; „მოწერილობა მეფისგან მეფესთან“ (ჩუბინ.).

„ხოლო სპარსთა მეფემან მოსცა ასული მისი ცოლად, რომელსა ერქუა ბალენდუხტ. და მოსცა სომხითი, და ყოველნი მეფენი კავკასიანნი ზითვად და მისწერა მის თანა წიგნი, რომელსა პ ა ტ რ უ ც ა გ ს ა წერილ იყო ესრეთ...“ (ჯუანშ. $158_{13}$).

ფალაური *patrōčak (ძვ. ირ. pati + rauča-) patirauča-, სომხ. *պատրուճակ* [4] 'დღიური საზრდო, საკვები, ცხვარი', ახ. სპარსული جوراب [5] 'მუდმივი, ყოველდღიური' ('საზრდო, სამოსი' და სხვ. შდრ. როჭიკი), თალმუდ. פטרוזא [6] agnus parvus et macer'.

სემასიოლოგიისათვის: ც ხ ო ვ ე ლ ი (ხ ბ ო, ც ხ ვ ა რ ი) > ტ ყ ა ვ ი, ს ა წ ე რ ი მ ა ს ა ლ ა > წ ი გ ნ ი, წ ე რ ი ლ ი.

94. ს-პილენძი — 'რვალი'.

„...ვიხილე და აჰა დგა კაცი ერთი ს პ ი ლ ე ნ ძ ი ს ა ჲ...“ (მოქც. ქართ. $752_{5}$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 274.
[2] *Աճառյան*, *Ա. բ*, V, გვ. 248.
[3] Borhān-e Qāte', I, გვ. 20.
[4] H. Hübschmann, AG, I, გვ. 514; *Աճառյան*, Ր. V, გვ. 925.
[5] Н. Ягелло, Персидско-русский словарь, გვ. 191.
[6] S. Telegdi, გვ. 250.

„და იხილა წმიდამან ნინო, რამეთუ დგა კაცი ერთი ს პ ი ლ ე ნ ძ ი ს ა: და ტანსა მისსა ეცუა ჯაჭუი ოქროსი...“ (ლ. მრ. $54_{31}$).

„დაეტევა დამბადებელი, და ქუათა და ძელთა და ს პ ი ლ ე ნ ძ ს ა. რუალსა გაჭედილსა, ღმრთად თაყუანის სცემენ...“ (ლ. მრ. $55_{12}$).

ქართ. ს პ ი ლ ე ნ ძ ი, სომხ. պղինձ[1], თალმუდ פליזא[2] ‘კორინთის სპილენძი’ სირ. פליזא ქართული, სომხური, სირიული და თალმუდის არამეულის ფორმები ყველაზე ახლოს დგანან ერთმანეთთან ფონეტიკურად (აღნიშნულ ფორმებში გვაქვს l სხვა ირანული ენების r-ს საპირისპიროდ).

შდრ. ახ. სპარსული برنج ‘სპილენძი’, აგრეთვე پرنک ‘სპილენძი’, ქურთ. pirinǰok, საფიქრებელია, საშ. სპარსულში გვქონდა *pirīnz, რომელიც საფუძვლად დაედო ყველა დანარჩენ ფორმებს, სახელდობრ, ქართულ ბ რ ი ნ ჯ ა ო ს, არაბულ برنج-ს[3].

ევროპული ენების bronze-ს და რუსულ бронза-ს[4].

**95. პილო** — ‘სპილო’.

„...ტაძართაგან პ ი ლ ო ჲ ს ძუალედთა, რომელთა განგახარეს შენ...“ (ფს. $44_{9}$).

„მსგავს არს საწუთროჲ ესე და ყოველნი მოყუარენი მისნი კაცსა, რომელსა სდევდა პ ი ლ ო ჲ ამრიზებული მიაწყუდია ჯურღმულსა საშინელსა...“ (ბალაჰვარ. $36_{31}$).

„...და აღჯდა მეფე პ ი ლ ო ს ა თეთრსა და ეწყვნეს...“ (ჯუანშ. $116_{14}$).

ფალ. pīl ‘სპილო’, ახ. სპ. پیل, არაბ. فيل, სირიული פילא, სომხ. փիղ[5] ‘სპილო’ (*փղապան, փղապետ*).

შეადარეთ აგრეთვე სანსკრიტ. ნასესხები pilu, ასურ. piru, ძვ. სპ. piru-[6].

ეს სიტყვა ნასესხებია როგორც სემიტურ, ისე ინდურსა და ირანულში და უცხო წარმოშობისად ითვლება.

**96. პიტიახში** (პ ა ტ ი ა ხ შ ი)—‘მმართველი, ერისთავი’.

„...კარად სამეფოდ წარემართა ვარსქენ პ ი ტ ი ა ხ შ ი ძეჲ არშუშაჲსი“ (მარტ. შუშ. $3_{6}$).

---

[1] *Աճառյան*, III, გვ. 1076.

[2] S. Telegdi, გვ. 250.

[3] S. Haïm, I, გვ. 104.

[4] Hans Vogt, Arm. et caucase. du sud, გვ. 334.

[5] H. Hübschmann. AG. I, გვ. 225; H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 186.

[6] GrirPh, II, გვ. 6.

„განვისაჯენით მე და ვარსქენ პ ი ტ ი ა ხ შ ი მუნ, სადა იგი არა არს თუალღებაჲ, წინაშე მსაჯულისა მის მსაჯულთაჲსა და მეუფისა მის მეუფეთაჲსა“ (მარტ. შუშ. $41_{28}$). (იხ. აგრეთვე გვერდები 8, 12, 13, 14, 25, 28, 29, 32 და სხვ.).

„აღდგეს მთავარნი ქართლისანი და სამოელ ქართლისა კათალიკოზი და გრიგოლ ქართლისა მამასახლისი და არშუშა ქართლისა პ ი ტ ი ა ხ შ ი და სხუანი სეფეწულნი და მარზაპანსა ჰრქუეს...“ (ე. მცხ. $83_{14}$).

„და მაშინ მოვიდა ქრამ ხუარ ბორ ზარდ სპარსთა მეფისა პ ი ტ ი ა ხ შ ი...“ (მოქც. ქართ. $720_{19}$).

„და ყოველნი მთავარნი და პ ი ტ ი ა ხ შ ნ ი ნათესავნი ერისთავთა და წარჩინებულთანი, შევიდოდეს კავკასიად, და დაიმალნეს ტყეთა და ღრეთა“ (ლ. მრ. $149_{18}$).

„მაშინ მეფემან სპარსთამან, სავსემან მწუხარებითა, მოუწოდა მთავართა სოფლებისათა პ ი ტ ი ა ხ შ თ ა და ერისთავთა...“ (ლ. მრ. $60_{6}$).

„ანუ თქუენ, მკჳდრთა მაგათ სომხითისათა არშაკუნიანთა, პ ა ტ ი ა ხ შ თ ა ბივრიტიანთა, არა გაჴსოვნა საქმენი გრიგოლი პართეველისანი და წინაამდგომთა მისთა...“ (ჯუანშ. $161_{6}$).

„ხუარანძე ამისთჳს არა მისცა, რამეთუ დაწინდებულ იყო სომეხთა პ ა ტ ი ა ხ შ ი ს ა“ (ჯუანშ. $185_{9}$).

„და დაჲ მისი ხუარანძე მისცა ბაკურს ცოლად, პ ა ტ ი ა ხ შ ს ა სომხითისასა“ (ჯუანშ. $199_{18}$).

„და განყო ვახტანგ ლაშქარი მისი სამად: და კლდით კერძო მოავლინა ქუეითი; და ერთ-კერძო მოავლინნა პ ა ტ ი ა ხ შ ნ ი და სპასპეტი...“ (ჯუანშ. $202_{5}$).

„და ყოველნი მთავარნი და პ ა ტ ი ა ხ შ ნ ი, ნათესავნი ერისთავთა და წარჩინებულთანი შეიმეოტნეს კავკასიად, და დაიმალნეს ტყეთა და ღრეთა“ (ჯუანშ. $234_{3}$).

„და იყო მათ თანა სიმრავლე მცირედ ტაძრეულისა მათისა და ნათესავი ერისთავთა და პ ი ტ ი ა ხ შ თ ა, ათასი ოდენ, ხოლო სპათაგან აფხაზთა მბრძოლი ორი ათასი“ (ჯუანშ. $237_{5}$).

„მეორე მისცა პ ა ტ ი ა ხ შ ს ა, ნათესავსა ფეროზისსა, რომელი მთავრობდა თრიალეთს, ტაშირს და აბოცს“ (ჯუანშ. $241_{19}$).

„მასვე ჟამსა პ ა ტ ი ა ხ შ ნ ი ვინმე არა შეეშუნეს კლარჯეთს, სხუად წარვიდეს ნახევარნი მათგანნი, და შეიპყრეს კლდე ერთი ტაოს...“ (ჯუანშ. $244_{11}$).

სომხ. *բդեաշխ — բդեշխ* ‘პიტიახში, ერისთავი, ქალაქის თავი კონსული’, სირ. aptaxša, ბერძნ. πιτιάξης, πιτάξης, ლათ. vitaxa.

ჰიუბშმანის აზრით, სომხური ფორმა bdeašx მიღებულია უფ-რო ძველი *bidiaxš-იდან. რომელიც სირიული aptaxša-ს, ბერძნული πιτιάξης და ქართული 'პიტიახშ'- ფორმების მიხედვით უნდა ეყრდნობოდეს ირანულ *pitiaxšā-ს[1] (< patixšāh).

ანდრეასის მიხედვით სომხურ ფორმაში ადგილი აქვს მეტათეზს. უნდა გვქონოდა *bdeaxš, რომელიც მომდინარეობს ირ. *patyaxśtar-იდან, რაც ნიშნავს ზედამხედველს (inspecteur). ძვ. ირ. pati + axš[2].

ტერმინი პ ი ტ ი ა ხ შ ი გვხვდება არმაზის წარწერებში და მათ საფუძველზე გაშიფრულ ბორის წარწერაშიც: ბილინგვაში כטחש— bṭḫš-ის ფორმით; წარწერა № 1-ში פיטחש-ისა, ხოლო ბორის წარწერაში כטיאחש-ის ფორმით, სადაც დაცულია ყველა ხმოვანი ქართ. პ ი ტ ი ა ხ შ ი ს მსგავსად[3].

ფალაურში შემონახულია כיתחש, כתחש, არაბულში بيقس.

გ. წერეთელი იძლევა პ ი ტ ი ა ხ შ სიტყვის ახალ ეტიმოლოგიას. მისი აზრით, პ ი ტ ი ა ხ შ ი წარმოადგენს „არმენიზებულ" ფორმას სპარსული ტერმინისა, რომელიც შედგება სიტყვებისაგან pat (შდრ. სომხ. *պետ*) 'თავი' და xšahr (> სომხ. ašxarh, ფალ. xšatr, ახ. სპ. šahr, ძვ. სპ. xšassa-, ძვ. ირ. xšaϑra-) იზაფეტის ნაწილაკით მათ შორის და ქართულ „ერისთავს" შეესაბამება. ამ ეტიმოლოგიას მხარს უჭერს ვ. აბაევიც[4], ოღონდ მისი შეხედულებით პ ი ტ ი ა ხ შ ი არის არა არმენიზებული ფორმა სპარსული ტერმინისა, არამედ უფრო სომხურ ნიადაგზე სპარსული ელემენტებისაგან შექმნილი წარმოება, რომელიც ძველი ადგილობრივი ქართული და სომხური სიტყვების თარგმანს წარმოადგენს (სომხ. *կողմանակալ*, ქართ. ე რ ი ს თ ა ვ ი).

**97. რაზმი** — 'ლაშქარი'.

„ვეფხისტყაოსანი":

„რ ა ზ მ ი დავაწყევ, მივჰმართე" ($441_3$).
„შექმნეს რ ა ზ მ ი მრავალ-კეცი" ($444_4$).
„შეიძრა რ ა ზ მ ი ინდოთა ტ ო მ ი ს ა" ($1346_2$).
„რ ა ზ მ ი ველთა დაჰფარვიდა" ($1379_2$).
„მოადგა გარე სიმრავლე რ ა ზ მ ი ს ა" ($1519_1$).
„ომად მძლე, რ ა ზ მ თ ა მწყობელი" ($311_4$).

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 119.

[2] A. Christensen, L' empir des Sassanides, 1930; L' Iran sous les Sassanides, Kobenhavn, 1944.

[3] გ. წ ე რ ე თ ე ლ ი, არმაზის ბილინგვა, გვ. 20 — 21.

[4] ვ. ა ბ ა ე ვ ი, არმაზის ბილინგვის გარშემო.

ახ. სპ. رزم [1] 'ბრძოლა, შეტაკება', رزمی 'მებრძოლი' (боевой), ძვ. სპ. razma-, ავ. rasman-, ძირიდან raz-, ინდ. ევრ. reg-, სკრ. raj- შდრ. სომხ. paterazm 'ბრძოლა, ომი' [2].

98. რემაკი, რემა — 'ჯოგი' (ცხენისა).

„ამილახორო, მოასხი რ ე მ ა, ჯოგი და ცხენია"
(ვ.ტყ. $54_2$).

„ვინ გიშერი დააჯოგა და წამწმისა ა რ ე მ ა - რ ე"
(ვ.ტყ. $1532_3$).

„ფიზიოლოგ"-ში გვხვდება სიტყვა მ ე - რ ე მ ა კ - ე „სახის მეტყუელმან თქუა კანჯრისათჳს; კატაბანი მ ე რ ე მ ა კ Ⴠ არს" (სახისა სიტყუაჲ, ისტ. ქრ. $285_{22}$). საშ. სპ. ram-ak-იდან. შდრ. ახ. სპ. رمه [3] 'ჯოგი, ფარა'.

99. რვალი — 'სპილენძი'.

„ესე არს ს პ ი ლ ე ნ ძ თ ა და კალათა შერევენ და მას შთამოასხამენ სარეკელ ზარად, ლინად და ეჟუანად ოხრისა და ჴმა ჟღერისათჳს" (საბა).

„რ ვ ა ლ ს ა გაჭედილსა ღმრთად თაყუანის-სცემენ..." (ლ. მრ. $55_{14}$).

„მე შევუთვალე: „მეფეო, ვარ უმაგრესი რ ვ ა ლ ი ს ა,
თვარა რად მიშლის სიკვდილსა ცეცხლი სირცხვილთა
ალისა?" (ვ.ტყ. $563_1$).

„მაშინღა ჰკადრე მეფესა არ საქმე სასურვალია,
აცნობე ჩემი სიკვდილი, — იყავ მართ ვითა მთრვალია,
მიჰხვდა-თქო საქმე, რომელი ყოველთათვის გარდუვალია
გლახაკთა მიეც საჭურჭლე, ოქრო, ვერცხლი და რ ვ ა ლ ი ა".
(ვ.ტყ. $158_4$).

„ასეთსა ციხესა, რომელ კარი და ზღუდე ყუელა რ ვ ა ლ ი ს ა არის, რამინ ვითა გაგიტეხდა?" (ვისრამ. $147_{11}$).

„გველსა და მისსა ცხენსა რ ვ ა ლ ი ს ა ჯაჭვი ეცვა, რომ არა იარაღი არ მოეკიდებოდა..." (ვისრამ. $176_2$).

ქართ. რ ვ ა ლ ი — მოდის საშ. სპარსული სიტყვიდან rōδ||rōy [4] 'სპილენძი', ახ. სპ. روی [5], ბელუჯ. rōd, ავესტური raoδa- [6]; შდრ. ფინური ნასესხები rauta და რუს. руда, სომხ. պղինձ.

---

[1] B o r h ā n-e Q ā t e', II, გვ. 220.

[2] H. H ü b s c h m a n n, AG, I, გვ. 214.

[3] B o r h ā n-e Q ā t e', II, გვ. 226.

[4] GrirPh. II.

[5] B o r h ā n-e Q ā t e', გვ. 270.

[6] Chr. B a r t h o l o m a e, AirWb, გვ. 1495.

ქართულ სიტყვა რვალს ჩვეულებრივ უკავშირებენ სომხურ *առոյր*-ს, მაგრამ ქართული და სომხური ფორმების შეპირისპირება ირანულ შესაბამის ფორმებთან გვიჩვენებს, რომ ქართულში ეს სიტყვა უშუალოდ არის შემოსული სასან. ფალაურიდან სომხურის მეშვეობის გარეშე. საშ. სპ. rōδ, rōy = ქართ. რუ-ალი > რვალი. არ არის გამორიცხული ახალი სპარსულიდან სესხებაც[1].

რაც შეეხება სომხურ ფორმას, იგი ამოსავლად გულისხმობს არშაკიდ. ფალაურ ფორმას rōδ-ს (შდრ. bōδ > *բոյր*, xōδ > *խոյր*).

ცნობილია, რომ ფალ. δ ხმოვანთა შორის სომხურში იძლევა r-ს, შდრ. xōδ, სომხ. *խոյր* ‘ქუდი’, ‘ხოირი’, ძვ. სპ. xauda, ფალ. bōδ ‘სურნელი, არომატი’ > სომხ. *բոյր* და სხვა, ხოლო გრძელი ō > სომხ. *ոյ*-ს. რაც შეეხება თავკიდურ a-ს სომხურში, იგი განვითარებულია, აგრეთვე, სომხურ ნიადაგზე (შდრ. xšhar და ašxarh), ქართული რომ სომხურიდან ყოფილიყო შეთვისებული, მისი ფორმა იქნებოდა არუელი, აროელი < *აროერი-დან (შდრ. კაპოეტი).

ა-ს დაკარგვა სიტყვის თავში არ არის დამახასიათებელი ქართულისათვის.

**100. როსპიკ** (როსკიპ-ი) — „ურიდად მეძავი“ (საბა).

„ასულთაგანი იჱ̃ლისთა ნუ იქნებინ როსპიკ და ნუცა იპოვებინ მამაკაცი მეძავ ძეთაგან იჱ̃ლისთა...“ (დაბ. 23, 17).

„როსკიპო, ბოზო დიაცო, საქმრო რად მოაკვლევინე?
ანუ სისხლითა მისითა ჩემი რად მოაზღვევინე“
(ვ.ტყ. $578_1$).

ამ სიტყვისათვის ამოსავალია არა ახ. სპარსული رسبی (rusbi), რომელსაც მიუთითებს მის მიერ გამოცემულ ვეფხისტყაოსნის ლექსიკონში იუსტ. აბულაძე[2], არამედ საშ. სპარსული ruspik, რომლის ზუსტ გადმოცემას წარმოადგენს დაბადების ტექსტში დადასტურებული ფორმისა როსპიკ, შდრ. საშ. სპ. ruspīk — „Hure“ (Kn $3_5$)[3].

---

[1] იუსტ. აბულაძეს მითითებული აქვს „ვისრამიანის“ ლექსიკონში (იხ. გვ. 378), ამოსავლად ახ. სპ. روی ‘ბრინჯაო, მაგარი სპილენძი, ყვითელი სპილენძი’, ახალი და საშუალო სპარსული ფორმები ამ შემთხვევაში იდენტურნი არიან.

[2] იუსტ. აბულაძე, ვეფხისტყაოსნის 22-ე და 26-ე გამოცემის ლექსიკონები.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 198.

**101. როარტაგი, ჰროარტაგი** — 'ხელნაწერი, წიგნი, გრაგნილი'.

„და დაამტკიცა უკუე ჴელით წერილი იგი ჴელითა თჳსითა, და მასვე ჟამსა დაწერა ჰ რ ო ა რ ტ ა გ ი და დაამტკიცა ჴელითა თჳსი-თა და წარსცა ყოველსა შინა ქუეყანასა ქართლისასა, რაჲთა ყო-ველნი ეკლესიანი განათავისუფლნენ მძლავრებისაგან და ხარკის მიჴდისა" (ასურ. მოღვაწ. $205_{30}$).

საშ. სპარსული (წარწ.) fravartak, ტურფ. ფალ. פרורדג სოღდ. prw'rt 'გრაგნილი, წიგნი'. სირ. פרורתקא, פרורדיקא, თალმუდ. פרורדיקא 'ედიქტი'[1], სომხ. *Հրովարտակ* — hrovartak 'წერილი, ხელნაწერი წიგნი'. ქართული სიტყვა უეჭველია სომხურ მეშვეობას გულისხმობს.

**102. როჭიკი** — 'ხელფასი, დღიური, ულუფა, საზღაური, გადასა-ხადი'.

„...ვითარცა მჴედარი, რომელმან დაიწერის თავი თჳსი დივანსა შინა მეფისასა და მიერითგან წარმოიღებნ იგი განწესებულსა რ ო ჭ ი კ ს ა ერის კაცთასა, ვერღა შემძლებელ არნ იგი თავით თჳსით განთავისუფლებად მსახურებისა მისგან..." (მამ. სწავლ. $120_{9}$).

„ხოლო დღითი-დღე პალატით მოცემულსა რ ო ჭ ი კ ს ა გლა-ხაკთა განუყოფდა, ემოსა ფლასი ფიცხელი და მქისე, ქუეშე-კერძო სამეუფოთა სამოსელთა" (ლ. მრ. $133_{25}$).

„არამედ დიდითა შრომითა რ ო ჭ ი კ ი ს ა მისლვაჲ აქუს კარაუ-ლისა ზურგითა" (გრ. ხანძთ., გვ. $კდ_{25}$).

„ესწვე ნეტარი ეპიფანე ოდეს-მე მივიდა წინაშე დიდისა აბუ ასადისა ჟამსა მისასა რ ო ჭ ი კ ი ს ა თხოვად ხანძთისათჳს" (გრ. ხანძთ., გვ. $ნა_{25}$).

პართ. rōčīk (mizd u rōčīk)[2], საშ. სპ. rōzīk, ახ. სპ. روزی—rō-zī 'დღიური საზრდო[3], საარსებო საშუალება, საზრდელი, წილი, ხვედრი, პროვიზია, ქონება'.

სიტყვა rōčīk ნაწარმოებია სიტყვისაგან rōč[4] 'დღე' (ძვ. სპ. raučah-, ავ. raočah-), ახ. სპ. rōz 'დღე'; სიტყვასიტყვით rōčīk ნიშნავს 'დღიურს'.

---

[1] S. Telegdi, გვ. 251.
[2] Chr. Bartholomae, Mit. Mund, I, გვ. 14.
[3] S. Haim, I, გვ. 971.
[4] H. Nyberg. Hfsb, II, გვ. 196.

შდრ. სომხ. *ռոճիկ*[1], სირ. ܐܩܝܙܘܪ 'commeatus quotidianus', არაბ. رزق[2] 'საარსებო საშუალება, ცხოვრების მოთხოვნილება'.

**103. სადაგი** — 'უბრალო, მარტივი, სადა'.

„მიეც ჴორცთა შენთა საზრდელი ს ა დ ა გ ი და გუამსა შენსა სამოსელი ადვილისა ფასისაჲ...“ (მამ. სწავლ. $153_{22}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„მოყვარენი გულ-ს ა დ ა გ ნ ი“ ($668_1$),

„ბროლ-ბადახში შეხვეული და გიშერი ა ს ა დ ა გ ე ს“ ($137_3$).

საშ. სპ. sadak 'სწორი, უბრალო, სადა', ახ. სპ. ساده[3]: 1. 'სწორი, სადა', 2. 'უბრალო გულწრფელი, გულუბრყვილო', 3. 'სუფთა შეურეველი', سادگی 'უბრალოება, გულუბრყვილობა, სისადავე'.

**104. სასტიკი** — 'მკაცრი, შეუბრალებელი'; „დიდად ძლიერი“ (საბა).

„და იწყო გინებად და გმობად ღმრთისა ს ა ს ტ ი კ ა დ“ (მარტ. შუშ. $26_{10}$).

„რამეთუ ს ა ს ტ ი კ ა დ ჰბრძოდეს მას სარკინოზთა ერი“ (აბო, გვ. $64_{30}$).

„და აჰა ესერა მოიწია კაცი ვინმე ყოვლად განკმელი, რომელი ფრიად რაჲმე ს ა ს ტ ი კ ე ბ ი თ გინიჭრებოდა ტკივილისა სიმძაფრითა...“ (ს. ზ. $177_{14}$).

„რამეთუ სივერაგით ებრძოდეს სიმძაფრითა ს ა ს ტ ი კ ი თ ა ხილვითა ვითარცა გუნდი მჴედართაი...“ (გრ. ხანძთ., გვ. $ჲ_6$).

„და დაარღჳნა ზღუდენი იგი ქარმან ს ა ს ტ ი კ მ ა ნ და შთაყარა იგი კლდესა...“ (მოქც. ქართ. $755_3$).

„იქმნა მათ შორის ბრძოლა სასტიკი, რომელი ემსგავსა ს ა ს ტ ი კ ე ბ ა ს ა ჰაერისასა...“ (ლ. მრ. $1_3$).

„იხილე-ღა ოდეს-იგი იყუნეს ძენი ისრაჱლისნი უდაბნოსა მას სინაჲსასა, რამეთუ ვერ შემძლებელ იქმნეს დათმენად ს ა ს ტ ი კ ე ბ ა ს ა ქარისასა...“ (მამ. სწავლ. $14_{15}$).

საშ. სპ. *sāstīk[4], ავ. sāsta 'სასტიკი, მკაცრი, მტანჯავი, მწვალებელი', sāstar 'მძლავრი, ძლევამოსილი, ტირანი'.

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 234.

[2] A. Siddiqi, გვ. 56. არაბებმა სამი თანხმოვანი (رزق) ძირეულად მიიჩნიეს და აწარმოეს სიტყვა فِعْل-ის ტიპის მიხედვით.

[3] Borhān-e Qāte' II, გვ. 1037; Миллер, გვ. 267.

[4] H. Reichelt, AE, გვ. 498.

შდრ. სანსკრ. šasti-, šišti, ლათ. castigo, ინდ. ევრ. *k'as-, k'əs-იდან, სომხ. *սաստիկ*[1] 'სასჯელი, მუქარა, შეუბრალებლობა, ძალადობა' და სხვ., *սաստել* 'სისასტიკე, სიმკაცრე, შეუბრალებლობა, მრისხანება', *սաստ* (ადვერბად) ნიშნავს: 'სასტიკად, მკაცრად, უზომოდ ფრიად'. სიტყვა მ კ ვ ი დ რ სომხურად ითვლება.

**105. სენაკი** — „მცირე სახლაკი" (საბა). შდრ. ხევსურ. ს ე ნ ა, ს ე ნ ე[2].

„და ვითარ ფრიად ევედრებოდა, ბრძანა განტევებაჲ მისი და ს ე ნ ა კ ს ა ერთსა შეყვანებაჲ..." (მარტ. შუშ. $20_{26}$).

„და იყო ს ე ნ ა კ ს ა მას მცირჱ სარკუმელი და დაყო იგი..." (მარტ. შუშ. $26_{3}$).

„რამეთუ ს ე ნ ა კ ს ა მათთა შინა იყო მცირჱ სარეცელი და შეურაცხი საგებელი და თითოჲ სარწყული წყლისათჳს" (გრ. ხანძთ., გვ. $კა_{46}$).

„ხოლო ნეტარმან მამამან გრიგოლ პირველად აღაშენა ძელისა ეკლესიაჲ და შემდგომად საყუდელი თჳისი და თითო ს ე ნ ა კ ე ბ ი ძმათა მათთჳს მცირჱ და ს ე ნ ა კ ი ერთი საოსტიგნედ დიდი..." (გრ. ხანძთ., გვ. $ია_{48}$).

„შორს ყავ ოქროჲ ს ე ნ ა კ ი ს ა გ ა ნ შენისა, რაჲთა დაიმკჳდროს მას შინა სულმან ღმრთისამან" (მამ. სწავლ. $290_{16}$).

საშ. სპარსული *sēnak, ახ. სპ. سینه 'მკერდი (წინა ნაწილი), ცხვირი, მწვერვალი'[3]. შდრ. საშ. სპ. *sēnakpān 'მესაწოლე', ქურთ. sing 'მკერდი', ოს. დიგ. sinæg 'მხარი' (შდრ. რუსული сени და крыльцо) 'შენობის წინა ნაწილი ან ფრთა', სომხ. *սենեակ*[4] 'საწოლი, გალია, სავანე, ოთახი, შინა, სენაკი, საკანი', აჭარიანი უცნობი წარმოშობის სიტყვად მიიჩნევს.

**106. სენაკაპანი** — „მესაწოლე" (საბა).

„და უბრძანა ს ე ნ ა კ ა პ ა ნ ს ა ერთსა, რაჲთა წარიყვანონ წმიდაჲ შუშანიკ ციხედ..." (მარტ. შუშ. $27_{28}$).

საშ. სპ. *sēnakpān (sēnak + pān, შდრ. მარზაპანი, დიასპანი, დარპანი და მისთანანი), სომხ. *սենեկապան*[5] 'ოთახის მცველი'. შდრ. აგრეთვე *սենեկապետ* (ორივე ეს სომხური სიტყვა senekapan

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ: 489.

[2] გ. ჩ ი ტ ა ი ა, ხევსურული ს ე ნ ა, ს ე ნ ე (წაკითხულია მოხსენებად საქ. სსრ მეცნ. აკადემიის სამეცნიერო სესიაზე 1944 წლის დეკემბერში).

[3] S. Haïm, II, გვ. 153.

[4] А. Худабашев, Армяно-русский словарь, გვ. 362.

[5] მარტვილობა შუშანიკისი, ი. ა ბ უ ლ ა ძ ი ს გამოცემა. გვ. 98.

და senekapet ხუდაბაშიანს განმარტებული აქვს, როგორც 'камергер, монастырский эконом')[1].

არც სენაკი, არც სენაკაპანი არ არის დადასტურებული საშ. სპარსულ ძეგლებში, თუმცა ფორმით წმინდა ფალაური სიტყვებია, შეიძლება ქართულში სომხური გზით მოდიოდნენ.

**107. სპა** — 'ჯარი, არმია, მხედრობა, ლაშქარი'.

„ხოლო მეფე ერჩდა მას და წარავლინა იგი მცირითა სპითა" (ბალაჰვარ. $94_{24}$).

„და მერმელა განაგო სპათათჳს საქმარი მათი ყოველი დაუკლებლად და დაადგინნა მათ ზედა სპაჲპეტნი და ერისთავნი..." (ბალაჰვარ. $138_{3}$).

„...და მრავალ-გზის მრავალი აღჭურვილი მჴედართაჲ და სპათა სიმრავლე განვიდის ძიებად მისა და ვერ შემძლებელ იქმნეს შეპყრობად მისა..." (მამ. სწავლ. $293_{32}$).

„ხოლო ჰაოს სპითა უძლიერესითა დაუდგა უკანით ზურგით" (ლ. მრ. $3_{27}$).

„მაშინ, ვითარ იქმნა ვახტანგ წლისა ათისა, გადმოვიდეს ოვსნი სპანი ურიცხუნი და მოტყუენეს ქართლი..." (ჯუანშ. $94_{14}$).

„არა გამოვალ მე მდინარესა, რამეთუ მეფე ვარ, არა მივეახლები მე სპასა ოვსეთისასა, რამეთუ წარწყმედითა ჩემითა წარწყმდების სპა ჩემი ყოველი" (ჯუანშ. $101_{19}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„სპა ლაშქართა" ($977_{2}$).
„სპა უამარია" ($1320_{4}$).
„თავადი სპისა დიდისა" ($1262_{3}$).
„დია სპითა და ბარგითა" ($1577_{1}$).
„სპანი ველთა დაჰფარვიდეს" ($73_{3}$).
„მით აეხვნეს სპანი ზარსა" ($318_{2}$).
„მეფე ანუ მისნი სპანი" ($748_{1}$).
„გყვენ სპანი ხრმალ-მახულები" ($1652_{4}$).
„მისთა სპათაცა ნუ დაჰხოც" ($543_{3}$).

საშ. სპარსული spāh[2] 'ჯარი ლაშქარი, სპა', ძვ. ირ. spāδa- (შდრ. მიდიური საკ. სახელი Taxmaspāδa[3] 'ძლიერი ლაშქრის

---

[1] *Աճառյան*, IV, გვ. 568.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 204
[3] A. Meillet, Vp. გვ. 62.

პატრონი'), სომხ. *սպահ*[1] 'ჯარი, ლაშქარი', ახ. სპ. سپاه[2] 'ჯარი, არმია'.

ქართული სპა უეჭველია მოდის ფალაურიდან.

**108. სპაჲპეტი || სპასპეტი** — 'მხედართმთავარი'.

1. სპაჲპეტი:

„და ცოლად მისა იყო ასული ვარდანისი სომეხთა სპაჲპეტისაჲ, რომლისათჳს ესე მივწერე თქუენდა...“ (მარტ. შუშ. $3_8$).

„და მერმელა განაგო სპათათჳს საკმარი მათი ყოველი დაუკლებლად და დაადგინნა მათ ზედა სპაჲპეტნი და ერისთავნი...“ (ბალაჰვარ. $138_4$).

2. სპასპეტი:

„... რამეთუ ესე იყო შემდგომად მეფისა განმგებელ სამეფოჲსა ქართველთაჲსა და ფრიად მჴნე და განმარჯუებელ სპასპეტი“ (ასურ. მოღვაწ. $108_{28}$).

„მაშინ შეკრბეს ყოველნი ერისთავნი ქართლისანი მცხეთას ქალაქსა სპასპეტისა თანა, რომელსა ერქუა მაეჟან“ (ლ. მრ. $38_{31}$).

„და სცა მას ლახუარი ჯონბერ (ჯუანშერ) სპასპეტმან, და დაეცა მძორი მისი“ (ჯუანშ. $117_1$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ავთანდილ იყო სპასპეტი, ძე ამირ-სპასალარისა“ ($40_1$).

„სპასპეტი ლაშქრისა ბევრ-ათასისა“ ($44_2$).

„სპათა სპასპეტი, ჩაუქი“ ($57_2$).

„სპასპეტი როსტენ მეფისა“ ($1272_3$).

ამ სიტყვის ორივე ვარიანტი სპასპეტი და სპაჲპეტი მოდის საშ. სპარსული ფორმიდან spāhpat[3] 'მხედართმთავარი, ჯარის უფროსი'. ირ. h-მ p-ს წინ ერთ შემთხვევაში (შედარებით ძველი ფორმა) მოგვცა ჲ-, ხოლო მეორეში—ს. შეადარეთ. ძვ. ირ. spāδa-pati (spāδa- 'ჯარი' + pati 'თავი'), ახ. სპ. ispāh-baδ, sipāh-baδ 'მხედართმთავარი', სომხური *սպայապետ*, *սպարապետ*[4] 'სარდალი, ჯარის უფროსი' (მოდის არშაკ. ფალ. spāδapat-იდან)

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 239.

[2] S. Haïm, II, გვ. 25.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 204.

[4] H. Hübschmann, AG, I, გვ. 240.

და შედარებით გვიანდელი սպայապետ[1] (იმ დროს, როდესაც თვით საშ. სპარსულში ბ იძლევა y-ს h-ს გვერდით).

**109. სპასალარი** — 'მხედართმთავარი, ჯარის უფროსი'.

„ხოლო ამათ ერისთავთა ქუეშე, ადგილთა და ადგილთა, განაჩინნა ს პ ა ს ა ლ ა რ ნ ი და ათასისთავნი, და მათ ყოველთაგან მოვიდოდა ხარკი სამეუფეო და საერისთაო" (ლ. მრ. $18_3$).

„მაშინ მსწრაფლ გაგზავნა ბრძანება მირიან მეფემან ყოველთა თანა ერისთავთა, ს პ ა ს ა ლ ა რ თ ა და ყოველთა პირთა სამეფოსათა, მოწოდებად წინაშე მისსა" (ლ. მრ. $72_{33}$).

„და მოითხოვა იგი ს პ ა ს ა ლ ა რ მ ა ნ კასპისამან და მისცა იგი მეფემან, და წარიყვანა იგი ქალაქად კასპისა" (ლ. მრ. $92_{26}$).

„და წარვიდა უჯარმას, და უბრძანა ს პ ა ს ა ლ ა რ თ ა ქართლისათა, რათა ადგილსავე დგენ" (ჯუანშ. $138_{26}$).

„ავთანდილ იყო სპასპეტი ძე ამირ-ს პ ა ს ა ლ ა რ ი ს ა" (ვ. ტყ. $40_1$).

ახ. სპარსული سپاه سالار — sepāh-sālār[2]. ფაზ. spāhsālār, საშ. სპ. spāhsarδār- (spāh + sarδār[3]), sarδār თავისთავად შედგენილი სიტყვაა: sar 'თავი' + dār 'მქონე, ოსანი' (dāštan dār 'ქონება') 'მეთაური, უფროსი', სიტყვასიტყვით 'თაოსანი', სომხ. սպասալար, սպահսալար, սպայասալար[4] 'მთავარსარდალი, ჯარის უფროსი'. შდრ. ფალ. āxᵛarsalār < āxᵛarsarδār და სხვ.

**110. სპეტაკი, სპეტი** — 'თეთრი'.

„აჰა ცანი განეხუნეს და სული წმიდაჲ ვითარცა ტრედი გარდამოჴდა ს პ ე ტ ა კ ი და დაადგრა მას ზედა..." (ე. მცხ. $87_{36}$).

„მოიჴსენე, შვილო ჩემო, ჟამი იგი, რაჟამს-იგი ცოდვილნი იყვნენ შორის კრებულსა მართალთასა აღრეულნი პირველ განრჩევისა, ვითარცა თიკანნი შავნი შორის კრავთა საჩინოდ ს პ ე ტ ა კ თ ა" (მამ. სწავლ. $125_{33}$).

„...სიკუდილი სიტყუათა შენთა არა შეიწყნარებს... და არცა სიჭაბუკისა შუენიერსა ხატსა შენსა ზედა ადგრების არცა სიყრმესა შენსა ერიდების და არცა ს პ ე ტ ა კ თ ა მაგათ მჴცეთა შენთა პატივსცემს..." (მამ. სწავლ. $254_{28}$)

„და შემდგომად ამისა განვიდა კუალად და იხილა ბერი ვინმე ერთი ფრიად მოხუცებული, დაღონებული ქუეყანად, რომლისა ფერი პირისა მისისაჲ დაშავებულ იყო და თმაჲ თავისაჲ მისისაჲ ს პ ე ტ ა კ..." (ბალაჰვარ. $23_{34}$).

---

[1] მარტვილობა შუშანიკისი, ი. ა ბ უ ლ ა ძ ი ს გამოცემა, გვ. 36 (ლექსიკონი).

[2] S. Haïm, II, გვ. 25.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 202.

[4] H. Hübschmann, AG, I, გვ. 239.

„...და მეორეთა საყდართა იხილა მოხუცებული, მჯდომარე ზეწ-რითა ს პ ე ტ ა კ ი თ ა...“ (ჯუანშ. $111_{13}$).

„...რეცა მოვიდიან მფრინველნი ცისანი და შთავიდიან შავნი მდინარესა მას შინა განიბანნიან და გ ა ნ ს პ ე ტ ა კ ნ ი ა ნ“ (ლ. მრ. $64_{18}$).

„ვეფხისტყაოსანში“ ეს სიტყვა გვხვდება ფორმით ს პ ე ტ ი — უსუფიქსოდ.

„ვარდი სრულად შექმნილიყო ზაფრანად და ვითა
ს პ ე ტ ა დ...“ (ვ. ტყ. $500_2$).

ავ. spaēta-[1], სკრ. švetа-, ფალ. spēt[2], spētak ‘თეთრი’, ახ. სპ. sipīd سپید[3] ‘თეთრი’, სომხ. *սպիտակ* ‘თეთრი’.

**111. სტავრა** — ‘ქსოვილის სახე’.

„ვეფხისტყაოსანში“:

„სხვა ს ტ ა ვ რ ა, სხვა ატლასია“ ($471_2$).
„მრავალ-კეცი ს ტ ა ვ რ ა მძიმე“ ($1143_3$).
„გორი ლარისა, ს ტ ა ვ რ ი ს ა და ატლასისა“ ($1438_1$).
„აივსო სახლი ს ტ ა ვ რ ი თ ა“ ($1467_3$).
„ცუდად უჩნს ს ტ ა ვ რ ა-ნახლები“ ($690_3$).

საშ. სპ. staβr[4] ‘მტკიცე, ძლიერი’, ახ. სპ. sıtabr[5], ავ. stawra-[6] ‘მაგარი’<არ. stabhra- ძირიდან stabh-, ახ. სპ. ستبر ‘სქელი, მტკიცე, მასიური’, ستبرا ‘სისქე, სიმტკიცე’.

მ ა გ ა რ ი, მ ტ კ ი ც ე, ს ქ ე ლ ი > მ ტ კ ი ც ე, ს ქ ე ლ ი ქ ს ო ვ ი-ლ ი > ს ტ ა ვ რ ა.

**112. სუბუქი** — ‘მჩატე, მცირე წონისა, ადვილი’.

„დაყუდებაჲ უღელი არს სულმცირე და ტჳრთი ს უ ბ უ ქ ი რომელი განუსუენებს მტჳრთველთა მისთა“ (მამ. სწავლ. $23_2$).

„და შფოთი მათი და კუეთებაჲ მცირე და ს უ ბ უ ქ იყოს...“ (მამ. სწავლ. $152_{22}$).

„და შეჯდა მეფე ნავსა, სამასითა დრომონითა, ს უ ბ უ ქ ა დ ვამოვიდა ზღუის კიდესა, და მოუწოდა ვახტანგს...“ (ჯუანშ. $119_{11}$).

---

[1] AirWb, გვ. 1609.
[2] H. Nyberg, Hfsb, გვ. 206.
[3] S. Haïm, გვ. 458.
[4] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 206.
[5] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 273.
[6] AirWb, გვ. 1592; P. Horn, GrnpEt, § 713; H. Hübschmann, P.St., გვ. 74.

„ვეფხისტყაოსანში“:

„სტავრა მძიმე, არ სუბუქი“ ($1143_3$).

„ფრიდონს ჰირი უსუბუქდა“ ($986_1$).

საშ. სპარსული sapūk[1] 'ადვილი, მსუბუქი', ფაზენდ. sabuktar (შედარ. ხარისხის ფორმა), ახ. სპ. سبك 'მჩატე, ადვილი, მსუბუქი ჭკუისა, მოხერხებული, სწრაფი; ადვილად, სწრაფად, მოხერხებულად'. შდრ. ავღ. spuk.

ნიბერგი აღადგენს ძველ სპარსულ ფორმას *s͜sapuka-, ძვ. ირანული *θrapu-, სკრ. tr̥pra-, აღმატ. ხარისხი trapišṭa-ს მიხედვით.

**113. ტაკუკი** — „მომცრო ჭურჭელი, საღვინე“ (საბა).

„...და შევიდა იესუ საქორწინესა მას და ღვინოჲ არა იყო მუნ, რამეთუ მოლეულ იყო და ტ ა კ უ კ ნ ი ცარიელნი დგეს მუნ, მაშინ უბრძანა იესუ მოწაფეთა მათ წყალი მოღებად და ტ ა კ უ კ ნ ი ალავსნეს წყლითა...“ (ე. მცხ. $88_{24}$).

„ვითარცა მდინარისა დიდისაჲ ტ ა კ უ კ ი თ ა ერთითა იხილვების, თუ რაჲ გემოჲ აქუს, აგრეთვე ნეტარისა იოვანესი, რომელიცა გნებოს...“ (ასურ. მოღვაწ. $61_{24}$).

ფალ. takōk[2] 'ღვინის თასი', ახ. სპ. تكوك[3] takūk 'სასმისი, თასი, ჰიქა', სომხ. *Թակույկ* 'დოქი, ჰიქა, სასმისი, ჭურჭელი'[4].

**114. ტაბაკი, ტაპაკი** — 'ტაფა, თაბახი'.

„ტ ა პ ა კ ს ა ზედა ზეთითა შესუარული შექმნეს იგი...“ (ლევიტ. $6_{21}$).

„უკ῀თუ შესაწირავი იგი ტ ა პ ა კ ი ს ა გ ა ნ იყო ძღუჱნი იგი შენი სამინდოჲ შესუარული ზეთითა უცომოჲ იყოს...“ (ლევიტ. $2_5$).

„და ყ῀ვე შეს῀წირ῀ვი რ῀ი იქმნეს თორნესა და ყ῀ვე რ῀ი იქმნეს ლანძუსა გინა ტ ა პ ა კ ს ა მღდელისა მის შემწირველისა იყოს იგი...“ (ლევიტ. $6_{39}$.).

„ვეფხისტყაოსანში“:

„კვლა მოაქვს ერთი ტ ა ბ ა კ ი“ ($1466_3$).

„იგი ტ ა ბ ა კ ი სავსეა“ ($1467_1$).

„ცხრა ტ ა ბ ა კ ი მარგალიტი“ ($1559_1$),

---

[1] М. Гаффаров, Персидско-русский словарь, გვ. 441.

[2] GrIrPh, II, გვ. 185.

[3] Borhān-e Qāṭe', I, გვ. 152.

[4] А. Худабашев, Армяно-русский словарь, გვ. 424.

საშ. სპარსული tāpāk[1] tapāhak 'ტაფა', ახ. სპ. täbhä, ბელუჯ. ṭāfaγ, ახ. სპ. تابه, تاوه 'ტაფა', სკრ. taptaka 'Bratpfane', სომხ. տապակ[2], სირ. tābaqā, არაბ. طابق და طاباق. შდრ. ქართ. თაბახი.

**115. ტაბლაკი**—'დოლი'.

„ტაბლაკსა ჰკრეს და გაისმა" (ვ. ტყ. $1508_1$).
„გამოჩნდეს, სცემდეს ტაბლაკსა" (ვ. ტყ. $450_4$).
„ჰკრეს ტაბლაკსა, გახდა ზარი" (ვ. ტყ. $1178_3$).
„სცემდეს ბუკსა და ტაბლაკსა" (ვ. ტყ. $1189_4$).

ახ. სპ. არაბ. طبل 'დოლი, დოლის ცემა', tablak, როგორც ჩანს, საშ. სპარსული ფორმაა.

**116. ტაიჭი, ტაიჭიკი** — 'არაბული, ცხენი'.

„ვეფხისტყაოსანში":

„ტაიჭი მიუქს მერანსა" ($96_3$).
„ტაიჭი მისი მით აქო" ($206_2$).
„ოდენ ჩნდა შავი ტაიჭი" ($210_4$).
„ქვაბს შეიყვანა ტაიჭი" ($224_2$).
„ერთი ტაიჭი უებრო" ($1019_4$).
„ათასი ცხენი ტაიჭი" ($1558_4$).
„მას ტაიჭსა არაბულსა" ($55_2$).
„მინდორს აცორვებს ტაიჭსა" ($193_2$).
„ზედა ჯდა შავსა ტაიჭსა" ($204_2$).
„მოდგა თეთრ-ტაიჭოსანი" ($72_4$).

„მოიქცა ვახტანგ და აღჯდა ტაიჭსა თჳსსა, და რქუა სპათა თჳსთა: „ევედრებოდეთ ღმერთსა და ნუ შეძრწუნდებით" (ჯუანშ. $153_6$).

„და განაწესნა ვახტანგ სპანი და დაადგინნა განმზადებულად; და აღჯდა ტაიჭსა შეჭურვილსა ჯავშნითა, და აღიღო ფარი მისი ვიგრის ტყავისა, რომელსა ვერ ჰკუეთდა მახჳლი..." (ჯუანშ. $154_{18}$).

„მაშინ ვახტანგ სიფიცხლითა თუალთათა, და სიმახჳლითა გონებისათა, და სიკისკასითა ტაიჭისა მისისათა ირიდებდა ისარსა" (ჯუანშ. $155_6$).

საშ. სპარსული tačīk 'არაბი', ახ. სპარს. تازی[3] 'არაბი', სომხ. տաճիկ[4] 'არაბი', საშ. სპარსულში -čik nomen ethnika-ს მაწარმოებელი სუფიქსია. შდრ. sagčīk, ražīk და სხვა. შდრ. ეთნიკური

[1] S. Telegdi, გვ. 244.
[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 252.
[3] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 333.
[4] H. Hübschmann, AG, გვ. 86; J. Marquart, Ērānšahr, გვ. 162.

სახელი ტაიჭიკი, რომელიც ამოსავალს წარმოადგენს ქართული ტაიჭისათვის — 'არაბული ცხენი'>'კარგი ცხენი', 'დაკოდილი ცხენი' (საბა)[1].

საინტერესოა, რომ ქართული ფორმა ტაიჭიკი და ტაიჭი განსხვავდება საშ. სპარსული და სომხური ფორმებისაგან თავისი ი-ნით, თვით არაბული სატომო სახელი კი, რომელიც დაცულია საშ. სპარსულ tāčīk-ში, არის tāī- طى (ბოლოში აქვს ი-ნი). შესაძლოა ქართული ფორმა უფრო ძველია შედარებით საშ. სპარსულ და სომხურ ფორმებთან.

**117. ტანი** — 'სხეული'.

„და იყო კაცი ასაკით შუენიერი, ტანით დიდი და გოლიათი..." (ლ. მრ. $24_{13}$).

„...და ტანსა მისსა ეცუა ჯაჭუჲ ოქროსი და ჩაბალახი მყარი და თუალნი ესხნეს ზურგით" (ლ. მრ. $54_{32}$).

„ხოლო სიმჴნითა და სიკისკასითა ტანისა მისითა მიუდრკა ოროლსა და წარიჭადნა..." (ჯუანშ. $132_{18}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„ტანი ალვა, პირი მანგი" ($120_4$).
„ტანი მჭევრი, პირი ვარდი" ($433_3$).
„ვპოვე ხე, ტანი ალვისა" ($696_3$).
„ვისი ჰგავს ტანი საროსა" ($975_2$).
„ტანი ლერწამობს რხევითა" ($979_4$).
„შავითა რად ტანი შეგიგლესია" ($1580_3$).
„მას ტანსა კაბა ემოსა ($85_1$).
„შეგვატყვეს მათ ტანსა აბჯარცმულობა" ($442_2$).
„ტანსა ჯუბანი ჩაიცვნა" ($1062_2$).
„სახე ყოვლისა ტანისა ($2_1$).
„ორთა კაცთა, ტანად შავთა" ($1129_1$).

ტანი — 'ხელი' (აბჯარი, სამოსელი).

„მუნ აბჯარი სამი ტანი" (ვ. ტყ. $1369_1$).

ავ. tanū-[2] 'სხეული, ფიგურა, ტანი', სკრ. tanu-, ფალ. tan[3] 'სხეული' (სულის საპირისპიროდ: tan u gyān 'სული და ხორცი'), ახ. სპ. تن[4] 'ტანი, სხეული', 'კაცი'.

[1] ტაიჭის ეტიმოლოგია მოცემული აქვს გ. წერეთელს. იხ. მისი „სემიტური ენები და მათი მნიშვნელობა ქართული კულტურის ისტორიისათვის", თბილისი, 1947 წ. (უნივერსიტეტის სამეცნიერო სესიათა კრებული).

[2] H. Reichelt, AE, გვ. 446.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 222.

[4] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 133.

**118. ტანჯვა** — ‘წვალება’.

„...და თუ მრავალი ტანჯვაჲ მოაწიო ჩემ ზედა, მე არა ვეზიარო საქმეთა შენთა“ (მარტ. შუშ. $13_{27}$).

„მე ამას მხიარულ ვარ, რაჲთა აქა ვიტანჯო და მუნ განვისვენო“ (მარტ. შუშ. $29_{26}$).

„და თუ მშჳდობით არა განუტეო სიცოფე ეგე, შენი, ტანჯვაჲ დიდი მოიწიოს შენ ზედა“ (ე. მცხ. $81_{20}$).

„მე არა ხოლო ტანჯვად განმზადებული ვარ ქრისტჱს-თჳს, არამედ სიკუდიდცა“ (აბო, $69_{7}$).

„დაღათუ დიდითა ქადებითა და ფერად-ფერადითა სატანჯველითა მოვსწყვიდნეთ, უფროსად გამრავლდენ“ (ლ. მრ. $51_{15}$).

„რამეთუ სატანჯველნი იგი საუკუნენი ვერ ესწორებიან ბევრეულსა ტალანტსა, რომელსა ასითა დრაჰკნითა მოვიყიდით“ (მამ. სწავლ. $34_{22}$).

„ამას იტყჳს აბენეს მეფე: უკუეთუ ვინ იპოოთ ქრისტიანეთაგანი შემდგომად სამისა დღისა, ძჳრ-ძჳრითა ტანჯვითა მოვსრნე ყოველნი...“ (ბალაჰვარ. $11_{9}$, ბ).

„ხოლო მამამან შენმან რომელნიმე ტანჯნა და სხუანი ცეცხლითა დაწუნა, და რომელნიმე განასხნა საბრძანებელისაგან მისისა“ (ბალაჰვარ. $21_{20}$).

„რამეთუ თითო სახეთაგან სენთა შეპყრობილნი კურნებასა მრჩობლ კერძოდა მიემთხუეოდეს ამის მიერ, ვინაჲთგან შრომათა ნათელი მიემატებოდა და სნეულთა სიმრთელე, ეშმაკისა მიერ ტანჯულთა თავისუფალ ქმნაჲ მძლავრებისაგან მისისა“ (ბალაჰვარ. $17_{13}$).

სკრ. tañč- ‘შევიწროება, შემჭიდროება, დაჭიმვა’, საშ. სპ. *tanj და tank ‘ვიწრო’, ახ. სპ. تنگ, تنجیدن[1] ‘მოჭერა, შევიწროება, შეწუხება’, تنج ‘ვიწრო, ჩაგრული, ტანჯული’, تنجیده ‘შევიწროებული, წამებული’, სომხ. տանջ[2] ‘შევიწროება, ტანჯვა, წამება’ და სხვ.

**119. ტაძარი** — ‘სასახლე, სავანე’.

„და აღდგა და დაუტევა ტაძარი თჳსი და ღმრთის მოშიშებით ეკლესიად შევიდა...“ (მარტ. შუშ. $6_{1}$).

„და შემდგომად ორისა დღისა მოვიდა მგელი იგი ტაძრად...“ (მარტ. შუშ. $18_{4}$).

---

[1] P. Horn, GrnpEt, გვ. 88.

[2] H. Hübschmann. AG, I. გვ. 251.

„და შევიდა ტ ა ძ ა რ ს ა ღმრთისასა და იხილა მუნ შინა სავაჭროჲ დაგებული..." (ე. მცხ. $89_{25}$).

„ტ ა ძ ა რ ნ ი ხართ ღმრთისანი და სული წმიდაჲ დამკჳდრებულ არს თქუენ შორის" (აბო, $57_{12}$).

„...ესევითარი ესე კაცი იყოფვოდა და მრავალთა ტ ა ძ ა რ თ ა, და კარავთა იქცეოდა, რომელსა სახელი ეწოდა გიორგი, მეორედ ჩორჩანელი, რომლისა ტ ა ძ ა რ ნ ი შენ-იყვნეს სანახებსა ჩორჩანისა და ზანავისასა" (ს. ზ. $154_{10}$).

„და ვითარცა მივიდა კარსა ტ ა ძ რ ი ს ა მათისასა, მაშინ კურაპალატი ზე აღდგა და წინა მოეგება ნეტარსა მამასა გრიგოლს" (გრ. ხანძთ., გვ. $ივ_{17}$).

„და შეიყვანნეს ტ ა ძ ა რ ს ა ღმრთისასა წმიდასა ეკლესიასა" (მოქც. ქართ. $737_{15}$).

„და ქმნა მას შინა ტ ა ძ რ ე ბ ი და კოშკები, რომელ ვერ შესაძლებელ არს გაგონებად თქუენდა" (ჯუანშ. $107_{5}$).

„ამისა შემდგომად მოვიდა არჩილ კახეთად და ყოველთა ტ ა ძ რ ე უ ლ თ ა მისთა მიუბოძა კახეთი და აზნაურ ყვნა იგინი" (ლ. მრ. $155_{6}$).

„და მეოხ ვიყოფდეთ წმიდათა მოწამეთა ტ ა ძ ა რ თ ა შინა მათთა სრულითა სარწმუნოებითა..." (მამ. სწავლ. $47_{29}$).

„შენ გიდგან ტ ა ძ ა რ ნ ი მარმარილოჲთა მოლესულნი, და გლახაკსა არა აქვს სართულიცა, რომელსა ქუეშე შევიდეს" (მამ. სწავლ. $85_{26}$).

„ხოლო მათ ვერ გულისჴმა-ყვეს და ჰრქუეს მეფესა: ერთნი ისი კიდობანნი არა ღირს არიან შემოხუმად ტ ა ძ ა რ ს ა შინა შენსა, ხოლო მეორეთა იმათ არა დაედების ფასი" (ბალაჭვარ. $33_{29}$ (ბ)).

„...რომელნი ჰხედვენ მერმეთა მათ ჴელით-უქმნელთა ტ ა ძ ა რ თ ა და თუალთ-შეუდგამსა სამოსელსა..." (ბალაჭვარ. $51_{13}$).

ძვ. სპარსული tačara-[1] 'სასახლე', ახ. სპარსული تجر tajar[2] 'საზამთრო ნაგებობა, მაღაზია, საკუჭნაო, ამბარი' და تزر- tazar 'აგარაკი, საზაფხულო სახლი, მამული', არაბ. تزر tazar, სომხ. *տաճար*[3] 'ტაძარი, სასახლე'.

---

[1] A. Meillet, Vp, გვ. 73; AirWb.

[2] GrirPh, II, გვ. 73, 172; A. Ягелло, Персидско-русский словарь. გვ. 372, 391.

[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 251; *Աճառյան*, *Ա. բ.*, VI, გვ. 758.

**შენიშვნა**: ქართული და სომხური ფორმები, როგორც ჩანს, სხვადასხვა ფალაური დიალექტებიდან მომდინარეობენ: ქართ. ტაძარი ამოსავლად გულისხმობს სამხრეთ-დასავლურ *tazar-ს (ახ. სპ. تجر, არაბ. تجر), ხოლო სომხური *տաճար* ჩრდილო-დასავლურ *tačar-ს, ისე როგორც ახ. სპარსული ფორმა tǰar, რომელიც განსხვავებული მნიშვნელობით იხმარება სპარსულში.

**120. ტომი**—'ნათესავი, თესლი, მოდგმა, გვარი, ჯიში'.

„და აგინებდა ვარსქენ თესლ-ტომსა მისსა და სახლისა მაოჴრებელად სახელ-სდებდა მას“ (მარტ. შუშ. $20_{21}$).

„რაჲ არს, რომელი ესე მესმის შენ-თჳს, რამეთუ ხარ შენ ნათესავით და ტომით სარკინოზ და დაგიტევებიეს მამული-შჯული და ქრისტეანეთა თანა შეცთომილ ხარ?“ (აბო, $69_{12}$).

„მაშინ ეტყჳებდენ ყოველნი ტომნი ქუეყნისანი, ამისთჳს რამეთუ მიეცემოდიან ყოველნი ბრალეულნი გუემათა და საარებათა“ (გრ. ხანძთ., გვ. $ი_{9}$).

„შვილნი დიდებულთა აზნაურთანი, ტომნი დიდისა ეფრემ მაწყუერელ ეპისკოპოსისანი...“ (გრ. ხანძთ., $გჲ_{4}$).

„და ესუა მას დედაჲ ტომისაგან ელია მღვდელისა...“ (მოქც. ქართ. $764_{10}$).

„და რაჲმე უკუე ვთქუათ ჟამისა მისთჳს, რომელსა შინა არღარა არს ზრუნვაჲ მონაგებთაჲ და არცაღა ტომთაჲ, გინა მეგობართაჲ“ (მამ. სწავლ. $98_{22}$)

„ხოლო კაცი ვინმე ერთი წარჩინებულთაგანი, რომელი ფარულად ჰმონებდა უფალსა ჩუენსა იესუ ქრისტესა და იცოდა ჭეშმარიტი, და სახელი მისი ბარაქია. და იყო ტომი ძისა მეფისაჲ“ (ბალაჰვარ. $100_{4}$).

„ანუ ოქროჲ ეგე და ვეცხლი და ანთრაკი და მარგალიტი არს მე რაჲა, გარნა ტომი მათვე ქვათაჲ, რომელნი უდაბნოსა ჩუენსა სხენან!?“ (ბალაჰვარ. $83_{13}$).

„რომლისა შინა აღწერილ არიან მეფენი და წარჩინებულნი ტომებით და სოფლებით მათით...“ (ჯუანშ. $102_{30}$).

„ტომი გვართა ზენათა“ (ვ. ტყ. $20_{1}$).

„არა უნდა კაცთა ტომი“ (ვ. ტყ. $999_{4}$).

„რაზმი ინდოთა ტომისა“ (ვ. ტყ. $1346_{2}$).

„ადამის ტომთა წესითა“ (ვ. ტყ. $195_{2}$).

ძვ. სპარსული tau(h)ma-[1] 'გვარი, ტომი, ნათესავი', ავ. taoxman- 'თესლი, ტომი', სკრ. tokman-, ფალ. tōhm[2] და tōm 'თესლი, ტო-

[1] A. Meillet, Vp, გვ. 156.

[2] H. Nyberg, Hfsb. II, გვ. 226.

მი', აგრეთვე tōhmak, სომხ, *[Armenian]*[1] 'ტომი, ნათესავი', ახ. სპ. tōxm — تخم 'თესლი'.

**შენიშვნა**: ნიბერგის აზრით, ფალაური ფორმა tōhm ჩრდილო-დასავლურია და ეყრდნობა ძვ. ირ. *tauxman-ს < ავ. taoxman-იდან, tōm წარმოადგენს შესატყვის სამხრეთ-დასავლურ ფორმას და მომდინარეობს ძვ. სპ. tauma-დან (< *tauhma < *taxman), ხოლო ახ. სპ. toxm და სომხური ნასესხები tohm ჩრდილო-დასავლურ ფორმას გულისხმობენ ამოსავლად.

ქართული ტ ო მ ი შესაძლებელია მოეცა ორივე დიალექტურ ფორმას tōhm და tōm, რადგან ქართულში h ჩვეულებრივ იკარგვის.

**121. ტოზიკი**—'უსჯულოთ დღესასწაული'.

„მას ჟამსა შეკრბეს სპარსნი, რომელნი მცხეთად იყვნეს მეჯადაგენი და მეჴამლენი, ტ ო ზ ი კ ო ბ დ ე ს და მიავლინეს ნეტარისა ევსტათისა და ჰქუეს: „მოვედ და გუეთე შუებასა ამას ჩუენსა" (ე. მცხ. $80_{18}$).

„თქუენი ტ ო ზ ი კ ი ც ა ბნელ არს და თქუენ მ ე ტ ო ზ ი კ ე ნ ი ც ა ბნელ ხართ: ხოლო მე ქრისტჱს ბეჭედი მომიღებიეს და ქრისტჱს ტ ო ზ ი კ ს ა ვ ტ ო ზ ი კ ო ბ" (ე. მცხ. $80_{21}$).

„და ვითარ ტ ო ზ ი კ ი იგი გარდაიჴადეს, შეკრბეს იგინივე მეჯადაგენი და მეჴამლენი და ზრახვა ყვეს წინაშე უსტამისსა მცხეთელ ციხის თავისასა და თქუეს: „აქა კაცი ერთი არს ჩუენისა რჩულისაგანი და ჩუენთანა ტ ო ზ ი კ ს ა არა მოვიდის და ცეცხლი არა გამოსცის"... (ე. მცხ. $80_{26}$).

საბას განმარტებით, ტ ო ზ ი კ ი ნიშნავს „უშჯულოთ დღესასწაული, და მეტოზიკე მისი მოქმედი"[2]. მართლაც, ზემოთ მოყვანილი კონტექსტების მიხედვით ტ ო ზ ი კ ი ხელოსანთა რაღაც ზეიმს უნდა აღნიშნავდეს, რომელიც მაზდეანურ დღესასწაულთან არის დაკავშირებული[3].

ეს სიტყვა აშკარად სპარსული წარმოშობისაა. ქართულ ტ ო ზ ი კ თ ა ნ ფონეტიკურად ყველაზედ ახლო ფორმით ეს სიტყვა დაცულია თალმუდის არამეულში, სადაც იგი טוזיך-ის სახით არის წარმოდგენილი და ამოსავლად ფალაურ tōzīk-ს გულისხმობს[4].

---

[1] H. Hübschmann, AG. I, გვ. 334.

[2] ქართ. ლექსიკ., გვ. 334.

[3] საბინინის გამოცემაში სიტყვა ტ ო ზ ი კ ი, რატომღაც, ყველგან ზ ა ტ ი კ ი თ არის შეცვლილი; როგორც ჩანს, მნიშვნელობა ამ სიტყვისა გაუგებარი იყო. ს. კაკაბაძესთან ტ ო ზ ი კ ი გვაქვს.

[4] S. Telegdi, გვ. 244.

მნიშვნელობა თალმუდური სიტყვისა არის: 'პიკნიკის ერთი სახეობა' (eine Art Piknique). შეადარეთ ახ. სპარსული ფორმები توزی — توشی 'საზავშვო დღესასწაული, არიფანა, პიკნიკი'[1]. თვით ფალაურში დამოუკიდებლად ეს სიტყვა დადასტურებული არ არის, მაგრამ გვხვდება კომპოზიტში ham-tōžīk[2], რაც ნიბერგის მიხედვით 'თანაგადამხდელს' ნიშნავს. საილუსტრაციოდ მას მოჰყავს ფრაზა „apāk dušākās mart hamkār u hamtōžīk mā bāš", რაც სიტყვასიტყვით ნიშნავს 'სულელი კაცის ამქარი (თანამოსაქმე) და მეტოზიკე (თანამონაწილე, თანაგადამხდელი) ნუ იქნები'.

ham- პრევერბია, რომელიც 'თანას' ნიშნავს. tōžīk ნაწარმოებია ზმნიდან tōxtan 'გადახდა', tōžīšn 'გადასახადი, ჯარიმა, გასამრჯელო, საჩუქარი'. შეადარეთ ახ. სპ. تختن და تزیدن 'გადახდა, შეტანა, გაღება, შეკრება' და სხვა, tutxan: tuz 'განაწილება'[3].

ამასთანავე დგას სომხ. տուժ 'ფულადი ჯარიმა, სასჯელი, გადასახადი', տուժել 'დაჯარიმება, დასჯა, გადახდევინება და სხვ.'[4].

ე. ი. ტოზიკი ნიშნავს: 'გადასახდელს ან გადახდილს', უფრო ზუსტად ისეთ დღესასწაულს, რომლის მოსაწყობად მონაწილენი ფულს ან რაიმეს იხდიან და აგროვებენ წინასწარ გადასახადის წესით. მართლაც, ხელოსნობის ისტორიიდან ცნობილია საამქრო დღესასწაულები, ე. წ. ჰამქრობანი, რომელსაც ხელოსნები მართავდენ ყოველწლიურად (ან რამდენიმე წელიწადში ერთხელ) თავიანთი „ფირის"—ხელობის დამაარსებლის—პატივსაცემად და რომლისთვის საჭირო ფული ან სურსათი გადასახადის წესით გროვდებოდა.

**122. ფუძე**—'სა-ფუძ-ვ-ელი'.

საბა იძლევა აგრეთვე ფორმას ფ უ ზ ე 'სამკვიდრებელი', ს აფ უ ძ ვ ე ლ ი 'საძირკველი'.

„დაიძრა და შეძრწუნდა ქუეყანა და ს ა ფ უ ძ ვ ე ლ ნ ი მთათანი შეშფოთნეს და შეიძრნეს..." (ფს. $17_7$).

„და ესრეთ წარემართა შენებაჲ იგი ეკლესიისაჲ, ვინაჲცა საფ უ ძ ვ ე ლ ი თ და ხარისხთაჲთგან ილუწიდა კაცი იგი ყოველთა მუშაკთა..." (ს. ზ. $180_{10}$).

---

[1] Borhān-e Qāte', I.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 97.

[3] М. Гаффаров, Персидско-русский словарь, გვ. 453.

[4] А. Худабашев, Армяно-русский словарь, გვ. 452—53.

„და აკურთხეს ადგილი წმიდათა ეკლესიათანი და დასხნეს საფუძველნი“ (გრ. ხანძთ., გვ. ლზ$_{59}$).

„რათა სცნა და გულის ხმა ჰყო სიმართლჱ ცისაჲ და სჲნათლჱ მზისაჲ სიღრმეჱ ზღვისაჲ: და საძირკუელნი მისნი: სივრცჱ ქუეყნისაჲ და საფუძველნი მისნი“ (მოქც. ქართ. 770$_{6}$).

სიტყვა ფუძ-ე, საფუძ-ვ-ელი უკავშირდება საშ. სპარსულ სიტყვას puz-ak, puč-ak 'თათი, ფეხი', რომელიც ჰორნს მიაჩნია ნაწარმოებად სიტყვიდან pāi (paδ<pada-) 'ფეხი'[1].

ახალ სპარსულში ეს სიტყვა წარმოდგენილია, როგორც پوز, پوز, اوزپ, 'ფეხი, თათი, ხის ღერო, ბუნი'[2].

მნიშვნელობის განვითარებისათვის შეადარეთ ქართული საძირ-კუ-ელი, რუს. подножие, подошва горы, გერმ. Fussboden და სხვა.

**123. ფესუი**—ამ სიტყვას კანონზომიერი შესატყვისი სხვა ქართველურ ენებში არა აქვს. გვხვდება ქართული ენის უძველეს ძეგლებში. სიტყვის ძირია **ფეს**, დაბოლოების **უ**- დეტერმინანტი სუფიქსის როლში გამოდის. შეადარეთ ყრუ, ცრუ, დრკუ და მისთანანი[3].

საბას განმარტებით: 1. ფესვი—'ძირის ჩინჩლი'. 2. ფესუჱდი—„ჰურიათა მწიგნობარნი ფესვთა გამოიბემდენ სამოსელთა ქვეშე მოსაჴსენებლად მცნებათა უფლისათა“[4].

ჩუბინაშვილის მიხედვით ფესუი არის: 1. ა) „ნერგთა და მცენარეთა—კუდი, ბოლო“; ბ) „ძირი კბილისა დაფარული ღრძილითა“; გ) „გრძელი და ფართო კალთა სამოსლისა“ (შლეიფი); 2. ფესუედი—გრძელი (შლეიფიანი) სამოსელი.

უძველეს ქართულ ძეგლებში ფესვი და ფესუედი მხოლოდ ამ უკანასკნელი მნიშვნელობით იხმარება.

ფესუი:

„ყოველთა საქმეთა მათთა იქმედ სახილველად კაცთა: ფართო ყვნიან სამოსელნი მათნი და განიგრძვიან ფესუები მათი“ (მათე, 23$_{5}$).

„მოუჴდა ზურგით კერძო და შეახო ფესუსა სამოსლისა მისისასა“ (ლუკა, 8$_{44}$).

„და მოვიდა იდუმალ ზურგით კერძო იესუჲსა და უპყრა ფესუსა სამოსლისა მისისასა...“ (ე.მცხ. 88$_{31}$).

---

[1] P. Horn, GrnpEt, გვ. 75.

[2] I. Vullers, Lexicon persico-latinum, 1855.

[3] იხ. ა. ჩიქობავა, სახელის ფუძის უძველესი აგებულება ქართველურ ენებში, გვ. 6, 19, 95—96, 98. 317.

[4] საბა, სიტყვის კონა. გვ. 357 (684).

ფესუედი:

„რომელ-იგი თქუა დავითმან: დადგეს დედოფალი მარჯუენით შენსა, სამოსლითა ფესუედითა შემკულ არს პირად-პირადად. (ძვ. ქართ. ენ. ისტ. ქრ. $287_{25}$).

„და საკურთხევლისა მსახურებასა ფესუედითა სამოსლითა და ტყავითა არა იკადრებოდა მსახურება“ (გრ. ხანძთ., $კა_{25}$).

ამოსავლად სიტყვისათვის ფესუ-ი ჩვენ მივიჩნევთ საშ. სპარსულ სიტყვას pas ‘შემდგომ, ბოლოს’. ძველ სპარსულში დადასტურებულია pasā (ავ. pasča, სანსკრ. pasča)[1].

ზემოთ იყო უკვე აღნიშნული, რომ ქართული სიტყვის ფუძეა **ფეს-** საშ. ირ. p ქართულში ხშირად გადმოდის, როგორც **ფ**.

შეადარეთ ფართო, ფუძე; საკუთარი სახელები: ფარსმან, ფეროზ, ბევრასფი, ასფაგორ და სხვა. ჩვეულებრივია მოკლე a-ს ე-დ გადმოსვლაც. შდრ. კერპი, ჭეშმარიტი, ანდერძი და სხვა, საკუთარი სახელები: ნერსე, დეროკ, გოდერძი და სხვა.

შეადარეთ აგრეთვე ფალაური pasīn ‘მომდევნო, შემდგომი, უკანა, ბოლო’[2], ახ სპ. پس پسی[3] ‘უკან, შემდგომ, ბოლოს, ბოლო, უკანა ნაწილი’, پسین ‘უკანა ადგილი’ (задворки).

pas ‘მომდევნო’ > ქართ. **ფეს-უ** ‘ბოლო, კუდი’ > სამოსლის ბოლო, კალთა, შლეიფი.

ფესუ-ედ-ი—‘ფესუიანი’, ‘შლეიფიანი სამოსელი’. მნიშვნელობა მცენარეთა და ნერგთა ძირისა, შესაძლოა, მეორეული იყოს, ქართულ ნიადაგზე განვითარებული.

არის კიდევ შესაძლებლობა, სიტყვა ფესვი დავუკავშიროთ ავესტურ paesa[4]-ს მნიშვნელობით ‘სამკაული, მორთულობა’, რომელიც წარმოდგენილია სომხურ სიტყვაში *պէս* ‘გვარი, სახე, ფერი’, თვით საშ. და ახალ სპარსულში კი შემონახული არა გვაქვს. დეეტერსი თავის შრომაში „Armenisch und Südkaukasisch“[5] სწორედ ასე ფიქრობს და ფესვს თარგმნის, როგორც „Saum“ ‘არშია, ქობა, კალთა’.

---

[1] **A. Meillet**, Vp, გვ. 50; **AirWb**, გვ. 882.

ამ ფუძიდან არის ნაწარმოები აგრეთვე ძვ. ქართ. პასენაკი, pasen-ak ‘მომდევნო, უკანასკნელი, კარისკაცი’ და სხვ.

[2] **P. Horn**, **GrnpEt**, გვ. 70, 315.

[3] **Б. Миллер**, **Персидско-русский словарь**, გვ. 94. 95.

[4] **AirWb**, გვ. 818.

[5] **Caucasica**, 2—4, 1925, გვ. 75.

ძველი ქართულიდან ზემოთ მოყვანილი კონტექსტები თითქოს ამ მოსაზრებასაც უჭერს მხარს, მაგრამ ყოველ შემთხვევაში სომხურ სიტყვას *պլևս*[1] სულ სხვა მნიშვნელობა აქვს და ქართულისას არ ემთხვევა.

მაშინ ამ სიტყვის სემანტიკური განვითარების ხაზი ასე უნდა წარმოვიდგინოთ: სამკაული, მორთულობა სამოსლის ბოლოზე (არშია) — თვით სამოსლის ბოლო (კალთა, ქობა) — საზოგადოდ ბოლო, კუდი — ძირი (მცენარისა ან სხვა რამის). არ არის გამორიცხული, რომ აქ საქმე გვქონდეს ორივე ირანული ფორმის ქართულში კონტამინაციასთან.

124. **ფათერაკი** — ‘შემთხვევა, ხიფათი, უბედურება, უბედური შემთხვევა’.

„ვეფხისტყაოსანში“:

„ფათერაკი სწორად მოჰკლავს“ ($164_1$).
„სდევს მიჯნურსა ფათერაკი“ ($915_1$).
„ფათერაკსა შევასწრობენ“ ($434_4$).
„ფათერაკსა ეზომ ძნელსა“ ($1049_4$).
„რა გიამბე ფათერაკად“ ($631_1$).

საშ. სპარსული patīrak ‘პირდაპირ, პირისპირ, საწინააღმდეგოდ’ (ō patīrak āmātan, ō patīrak šutan). patyārak ‘შეხვედრა, შემთხვევა’ (begegnen), შდრ. ახ. სპარსული padīrah ‘შეხვედრა, თანხმობა’, ძვ. ირ. *pati-ara, ავ. paitiᵉar, ‘feindlich auftreten gegen’.

შეადარეთ აგრეთვე საშ. სპარსული ფორმები: patyārak ‖ pityārak[2]: 1. ‘მტერი, მოწინააღმდეგე’ გამოთქმაში: api-šān pityārak zamistān ‘მათი მტერია ზამთარი’, ზამთრის დემონი (Mx $44_{19}$); 2. ‘მტრული, საწინააღმდეგო, მტრობა, წინააღმდეგობა, ხიფათი’ (ნერიოსანგში ითარგმნება, როგორც pratighātaḥ), ავესტური paityāra[3] (AirWb, 840), ახ. სპ. پتیاره[4]: 1. ‘საძაგელი, საზიზღარი’, 2. ‘უბედურება, გაჭირვება’.

125. **ფარდაგი** — ‘ფარდა, ხალიჩა’.

„ვეფხისტყაოსანში“:

„შევლო ფარდაგი კარისა“ ($343_2$).
„ამიგდო ქალმან ფარდაგი“ ($394_1$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 230.
[2] H. Nyberg, Hfsb. II, გვ. 180; AirWb. გვ. 183.
[3] იქვე, გვ. 184.
[4] Б. Миллер, Персидско-русский словарь. გვ. 89; Borhān-e Qāṭeʿ. I.

„ფ ა რ დ ა გ ი გამოვიარე“ ($396_1$).
„ასმათ ფ ა რ დ ა გ ს ა აზიდნა, გარე ვდეგ მ ო ფ ა რ დ ა გ უ ლ ს ა“ ($344_1$).
„ფ ა რ დ ა გ ს ა შიგან მჯდომარე“ ($408_3$).
„ფ ა რ დ ა გ ს ა ც ა ამიზიდნა“ ($520_2$).
„ფ ა რ დ ა გ ე ბ ი ოქსინოსა“ ($341_4$).
„სრა ედგა მ ო ფ ა რ დ ა გ უ ლ ი ოქსინოთა და შარდითა“ ($331_1$).

საშ. სპარსული *pardak, ახ. სპ. پرده[1]—pardah ‘ფარდა, ტიხარი, აპკი’, ‘პორტიერი’.

**126. ფარი, ფარვა**—‘დაცვა, კრძალვა, მალვა’.

„და აღჯდა ტაიჭსა შეჭურვილსა ჯავშნითა, და ოლიღო ფ ა რ ი მისი ვიგრის ტყავისა, რომელსა ვერ ჰკუეთდა მახჯლი...“ (ჯუანშ. $154_{18}$).

„და დასცა ლახუარი პალეკარპოს ფ ა რ ს ა ვახტანგისსა, რომელი იყო ვიგრის ტყავისა, და განვლო ფ ა რ ს ა ვითარ წყრთა ერთი...“ (ჯუანშ. $175_{14}$).

„ვეფხისტყაოსანში“:

„ღმერთი გ ფ ა რ ა ვ ს, სწორად გაჰკვეთს“ ($1046_4$).
„ჰ ფ ა რ ვ ე ნ ნათლისა სვეტითა“ ($1409_2$).
„მათნი ელვანი ჰ ფ ა რ ვ ე ნ“ ($1560_4$)
„ჩემგან პირსა ი ფ ა რ ვ ი დ ა“ ($409_4$).
„მზესა ღრუბელი ე ფ ა რ ვ ი ს“ ($1590_4$).
„შევინახე ფ ა რ ვ ი თ, კრძალვით“ ($1144_3$).

პართ. pāhr, ახ. სპ. pās, საშ. სპ. pās, ავ. pāϑra- ‘ფარი’. შეადარეთ პ ა ჰ რ ა კ ი და მ ა რ ხ ვ ა, სომხ. պահ ‘ფარი’ < pāhr-იდან, ძვ. სპ. passa-[2].

**127. ფარდ** (მ ო ფ ა რ დ უ ლ ი, ფ რ დ ი ლ ი, გ ა ნ ფ რ დ ა)—‘ყიდვა’.

„და შევიდა იესუ ტაძრად და გამოასხა ყოველი მ ო ფ ა რ დ უ ლ ი და მომსყიდელები ტაძარსა მას შინა და ტაბლები იგი თესლის მ ო ფ ა რ დ უ ლ თ ა ჲ დაამჴუა და საჯდომელები, რომელი ყიდდეს ტრედებსა“ (მათე, $21_{12}$, C), dε „განმსყიდელი“.

„მიუგეს ბრძენთა მათ და ჰრქუეს: ნუუკუე ვერ გუეყოს ჩუენ და თქუენ; მივედით მ ო ფ ა რ დ უ ლ თ ა და იყიდეთ თქუენდა“ (მათე, $25_9$, C), dε „წარვედით ს ა ვ ა ჭ რ ო დ და იყიდეთ თავისა თქუენისა ზეთი.“

[1] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 91; Borhān-e Qāte,‘ I.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 172; H. Hübschmann, AG, I.

ფ რ ი დ ლ ი

„და მოიყვანა აბრაჰამ ისმაელ, ძჱ ს̃თი და ყ̃ნი სახლის წულნი და ყოველნი ვეცხლით ფ რ დ ი ლ ნ ი თ̃სნი...“ (დაბ. $17_{23}$).

„...და სახლის ნაცვთა და ვეცხლით ფ რ დ ი ლ თ ა უცხო თესლთაგან ნათესავთა წინა დასცჳთა ̃მთ“ (დაბ. $17_{27}$).

„თ̃ქნმან ყ̃ნ წულმან ნათესავს შ̃ს თქ̃ნსა სახლისწულმან და ვეცხლით ფრდილმან ყის̃გნ უცხოჲსა რ̃ი არს თესლის̃გნ შ̃ნისა წინადაცვეთით წინადაიცვითოს“ (დაბ. $17_{12}$).

შეადარეთ აგრეთვე „დაბადებაში“ გამოთქმები: გ ა ნ მ ფ რ დ ე ლ ი, გ ა ნ ფ რ დ ა, გ ა ნ ფ რ დ ი ლ ი, გ ა მ ო ი ფ რ დ ი დ ე თ, მ ო ფ ა რ დ უ ლ ი, ს ა ფ ა რ დ უ ლ ი.

„ეჰა სახიერებაჲ ღმრთისაჲ, რომელმან მოიყიდნა სისხლითა თჳსითა კუალად დაბადებულნი თჳსნი, გ ა ნ ფ რ დ ი ლ ნ ი მტერისაგან...“ (მამ. სწავლ. $69_{30}$).

„და პირველ წარსლვისა კაცად-კაცადი ვანად თჳსა, და პირველ კარისა დაჴშვადმდე ს ა ფ ა რ დ უ ლ ს ა, რამეთუ რაჟამს კარი დაეჴშას, ვერღარავინ შემძლებელ არს ვაჭრობად“ (მამ. სწავლ. $95_{28}$).

ჩვენ ვფიქრობთ, ამავე ძირიდან არის ნაწარმოები ახ. ქართული სიტყვები ფ ა რ დ ი, ფ ა რ დ ო ბ ა, შ ე ფ ა რ დ ე ბ ა და სხვ.

სიტყვა **ფარდ-**, რომელიც ძველ ქართულში ძირითადად 'ყიდვას' ნიშნავდა, ჩვენი ფიქრით, შესაძლოა დაუკავშირდეს საშ. სპარსულ სიტყვას parδač (Praes. Imp. P. sing.) გამოთქმაში nēvak parδač u pat kar dār 'eigne es gut an und setze es in Taten um'.

ახ. სპარსული پرداختن — پرداز 'გადახდა, შესრულება', پرداخت 'გათავება, გადასახადი, გადახდა' (შდრ. პ ა რ ტ ა ხ ტ ი — ს ა ხ ა დ ი). ამოსავლად აღნიშნული საშუალო და ახალი სპარსული სიტყვებისათვის ითვლება ძვ. ირ. pari-tač. შდრ. ავ. pairi-tak 'umlaufen, laufend umkreisen'[1].

ასეთივე აზრის არიან პ. ჰორნი[2] და ჰ. ჰიუბშმანი.[3] ჩვენი ფიქრით, შესაძლებელია სხვაგვარი ეტიმოლოგიაც, სახელდობრ, საშ. ირანულში არსებობდა ფუძე *part- ‖ part-ak ძვ. ირ. *parta-დან მნიშვნელობით 'გადახდა, ასრულება', რომელიც საერთო ინდოევროპული ძირისაა. შდრ. ავ. pərəϑa[4] (pərəϑ-, ინდ. ევრ. *pl̥th)

[1] AirWb, გვ. 625.
[2] P. H o r n, GrnpEt, § 297.
[3] H. H ü b s c h m a n n, P.St., გვ. 38.
[4] AirWb. გვ. 892.

'გადასახადი, ვალი, საზღაური' და სხვა. შდრ. სომხ. պարտ-ք 'ვა-ლი, გადასახადი' (რომელსაც ნ. მარი უკავშირებს ქართულ სიტყვას ვ-მართ-ებს). შდრ. რუს. плата, платить[1].

ფორმიდან partak ნაწარმოებია ზმნა *partāxtan, parōāxtan. შდრ. virēxtan, viroč, სპ. gurēxtan, საშ. ირანული ფორმით ეს ფუძე წარმოდგენილია ქართულ სიტყვაში პ ა რ ტ ა ხ ტ ი, საშ. სპ. partaxt, რომელსაც ორი მნიშვნელობა აქვს ქართულში:

1. 'სახადი, სენი', საბას განმარტებით „მჭურვალის სენის მსხმო". შდრ. სემანტიკური გადასვლა გადასახადი > მოსახდელი > სახადი, სენი.

2. 'დასრულებული, დამთავრებული, უკანასკნელი, ოხერი, დაუ-მუშავებელი ადგილი', ნ. მარით[2] „выморочный участок". საბას განმარტებით „უნამუშევრო ოჴერივით".

**128.** ქად (ქ ა დ ე ბ ა, ს ი ქ ა დ უ ლ ი, ქ ა დ ა გ ი).

ქ ა დ ე ბ ა — 'აღთქმა, დაპირება, მუქარა' (კ ვ ე ხ ნ ა):

„ხოლო მე მრავლითა ვედრებითა ვარქუ მცველსა მას და უ ქ ა-დ ე ჭურჭერი ერთი სამისოჲ" (მარტ. შუშ. $31_1$).

„ამას უ ქ ა დ ე ბ დ ა, რომელ იგი არა აქუნდა ჴელთა შუშანი-კისაგან..." (მარტ. შუშ. $4_{28}$).

„...და უ ქ ა დ ე ბ დ ა მათ საფასესა დიდსა და კეთილად პყრო-ბასა" (ე. მცხ. $82_{40}$).

„და იწყო მისა მიმართ განმრავლებაჲ სიყუარულისაჲ და პატი-ვის-ცემისაჲ, და წინა-უყოფდა ყოველთა კეთილთა და შემდგომთაცა უ ქ ა დ ე ბ დ ა" (ბალაჰვარ. $20_8$).

„ანუ ვითარ მ ა ქ ა დ ე ბ სატანჯველთა, და ძირი რისხვისა შენისაჲ ესე არს ჩემ ზედა" (ბალაჰვარ. $105_{11}$).

„...ჴმა-გეც სურვილისათჳს სასუფეველისა ცათაჲსა, რომელ მა-ხარე და... კუალად შიშისათჳს დაუსრულებელთა სატანჯველთაჲსა, რომელ მ ა ქ ა დ ე" (ბალაჰვარ. $114_{14}$).

„არა უწყია, ვითარ რომელნიმე ი ქ ა დ ი ე დ პირველთა მეფეთა ცხორებასა თხრობად, და რომელნიმე ჰ ა მ ბ ა ვ თ ა და ზ ღ ა პ ა რ-თ ა მთავართასა ზედა ზუაობენ და ი ქ ა დ ი ე დ, ხოლო შენ ი ქ ა-დ ო დ ე წინაშე ღმრთისა, და სულსა წმიდასა ეუბნებოდე სა-

---

[1] Max Vasmer. Russisches etymologisches Wörterbuch. B. II. Heidelberg, 1955.

[2] Н. Марр, Грузинская поэма „Витязь в барсовой шкуре" Шоты из Рустава и новая культурно-историческая проблема. ИАН, 1917. серия IV, I. გვ. 478, შენიშვნა I.

ღმრთოთა მიერ წიგნთა, რამეთუ სული წმიდაჲ ზრახავს წიგნთა შინა საღმრთოთა“ (მამ. სწავლ. $19_4$).

„დაღათუ დიდითა ქ ა დ ე ბ ი თ ა და ფერად-ფერადითა სატანჯველითა მოვსწყუიდენით უფროსად გამრავლდენ“ (ლ. მრ. $51_{15}$).

მ ო ქ ა დ უ ლ ი — 'მოქადაგე':

„რაჲთა ღირს ვიქმნე გლახაკი შენი სრულიად აღშენებად ამისა სახელსა ზედა და უძლეველსა სარწმუნოება სადიდისა მოწამისა შენისა გიორგი ჯუარითა-მ ო ქ ა დ უ ლ ი ს ა“ (გრ. ხანძთ., გვ. იე$_{25}$).

ს ი ქ ა დ უ ლ ი — 'დიდება, სახელი':

„რამეთუ განძლიერებულ იყო იგი ძალითა ქრისტჱსითა და აქუნდა მას ს ი ქ ა დ უ ლ ა დ სანთელი ქალწულებისაჲ და ზეთი მოწყალებისაჲ...“ (გრ. ხანძთ., გვ. ო$_7$).

„რაჲთა შემდგომად სიკუდილისა მათისა ნაცვლად მათა ეკლესიანი აქუნდენ სიმტკიცედ და ს ი ქ ა დ უ ლ ა დ შენთა სამწყსოთა“ (გრ. ხანძთ., გვ. იე$_{19}$).

ს ი ქ ა დ უ ლ ი — 'მუქარა'

„ხოლო მეფესა რაჟამს ესმნეს სიტყუანი ძისა მისისანი, აგინა და იწყო გმობად და ს ი ქ ა დ უ ლ ა დ მისა“ (ბალაჰვარ. $102_{36}$).

„ხოლო ს ი ქ ა დ უ ლ ი შენი, უკუეთუ საქმით აღასრულო ჩემდამო, ვესავ ღმერთსა, რაჲთა შევერთო რიცხუსა მას წმიდათა მოწამეთასა, რომელნიცა აცხოვნენ ბოროტის ყოფითა შენითა“ (ბალაჰვარ. $104_{17}$).

ქ ა დ ა გ ი — (ქადაგება).

„და აღივსო ყოველი სოფელი ქრისტჱანებითა და ყოველსა ქუეყანასა ი ქ ა დ ა გ ა ქრისტჱ“ (ე. მცხ. $91_{15}$).

„ხოლო შემდგომად მცირედისა განელდა და რტოგარდაფენით ქ ა დ ა გ ე ბ დ ა დიდებულსა მას ს ა ს წ ა უ ლ ს ა“ (ს. ზ. $169_{23}$).

„და შიშით ჰმსახურეს მეუფებასა შენსა წინაჲსწარ მეტყუელთა წინაჲსწარ უწყებითა, მოციქულთა ქ ა დ ა გ ე ბ ი თ ა“ (გრ. ხანძთ., გვ. იე$_9$).

„განავლინნა ქ ა დ ა გ ნ ი რათა ყოველნი ქრისტიანენი ქალაქთა შინა ეკლესიათა შინა შემოკრბენ...“ (მოქც. ქართ. $72_{62}$).

„და არცა ქუეყანაჲ და საქმენი მისნი დაიწუებოდეს, და არცა ოხრიდა ჴმაჲ საყჳრისა, ვითარცა ქ ა დ ა გ ი მკუდართა განმაღჳძებელი, რომელნი საუკუნითგან დაძინებულ არიან“ (მამ. სწავლ. $14_{27}$).

ქ ა დ ე ბ ა, ქ ა დ ი ლ ი — „ვეფხისტყაოსანში“:

„ასმათ ლხინსა მ ი ქ ა დ ე ბ დ ა“ ($397_1$).

„ვერ იქმოდა, რად მ ი ქ ა დ ა? თუ მ ი ქ ა დ ა, რად
მიტყუა“ ($845_4$).

„ვინ არ მისცემს ქ ა დ ე ბ უ ლ ს ა“ ($764_3$).
„არ გავსტეხ მის ქ ა დ ე ბ უ ლ ს ა“ ($851_4$).
„კაცო, ძალსა ნუ ი ქ ა დ ი“ ($1046_1$).
„მათთა გამყრელთა ყოველთა სიცოცხლე არ ი ქ ა დ ი ა ნ“ ($1570_4$)
„გამჟღავნებასა მ ე ქ ა დ დ ა“ ($1206_3$).
„რას მ ე ქ ა დ დ ა ისი კაცი“ ($1204_2$).
„ძალი შემწევდეს ქ ა დ ი ლ ს ა“ ($608_2$).

**ქად-** ძირის ამოსავალი მნიშვნელობა იყო 'თქმა, გამოცხადება, უწყება' (ქ ა დ ა გ ი—'მთქმელი, მაუწყებელი'), შემდეგ 'აღთქმა, დაპირება, მუქარა' (ქადება, ქადილი, სიქადული).

ს ი ქ ა დ უ ლ ი—'დიდება, სახელი, პატივი'.

ოსურში ძირი kad- მსგავსი მნიშვნელობით გვხვდება. შეადარეთ ოს. kad||kadæ 'პატივი, პატიოსნება, დიდება' (ქართ. ს ი ქ ა დ უ ლ ი), kadǵyn 'ღირსეული, სახელოვანი, პატიოსანი', æǵad 'უსახელო, უპატიო'. მეორე მხრივ, ოს. kadæg| kadængæ ნიშნავს 'საგმირო სიმღერა, მუსიკით თქმულება', kadægkænæg 'მთქმელი, მომღერალი' (ქართ. ქადაგი, მოქადაგე) და სხვ. [1]

ეჭვს გარეშეა, რომ ქართულში და ოსურში ერთი და იმავე სიტყვებთან გვაქვს საქმე, ამასთან შეთვისებული ქართულში ჩანს. ოსურისათვის იგი მკვიდრი სიტყვაა და ირანული ეტიმოლოგიაც მოეპოვება. სახელდობრ, იგი მომდინარეობს ძველი ირანული სიტყვიდან kāta (part. perf. pass-ის ლექსიკალიზებული ფორმა თიოდან *kay 'თქმა, უწყება, ქება'). შდრ. ავ. kāy [2] 'საზღაურის მიცემა', kāϑa 'საზღაური', kaēš 'სწავლება, მოძღვრება', kaēna 'საზღაური, ჯარიმა', ბერძნ. ποινή, რუს. цена, ძვ. რუს. каяти, ინდ. ევრ. *k₀ei 'ყურება, ხედვა, ყურადღების მიქცევა' [3].

**129. ქანდაკი** — „ამოყვანილი, გინა ამოჭრილი“ (საბა). 'ქანდაკებული' (გამოყვანილი).

„ხოლო წმიდამან მან აღიღო ჭელითა თჳსითა ორთოხი რკინისაჲ და გ ა მ ო ქ ა ნ დ ა კ ნ ა ჯუარნი ლოდთა რათმე ზედა დიდდიდთა“ (ს. ზ. $160_{20}$).

„...სად იგი გ ა მ ო ქ ა ნ დ ა კ ე ბ ი თ ქადაგებს, ვითარმედ: „აქა დაილია საფასე, ჩემი, სადა ესერა მდგომარე ვარ და მიტჳრთავს ჯუარი ქრისტესი...“ (ს. ზ. $108_{13}$).

---

[1] В. Миллер, Осетинско-русско-немецкий словарь, II. გვ. 662.

[2] H. Reichelt, AE, გვ 434.

[3] ოს. kad-ს ქართ. ქად-სა და ქადაგს უკავშირებს პროფ. ვ. აბაევიც. იხ. Историко-этимологический словарь, I, გვ. 565.

„და სახლები ესე ოქრო-ქ ა ნ დ ა კ ე ბ უ ლ ნ ი, რომელნი ვაშენენით. და სიშუენიერე ხატისაჲ და ბრწყინვალებაჲ სამოსელთა ჩუენთაჲ ესრევე სახედ შერაცხილ არს წინაშე მათსა ..“ (ბალაჰ. ვარ. $51_{9}$).

„სადა იყვნენ მაშინ საფასენი იგი დამალულნი! სადა იყვნენ ცხედარნი ო ქ რ ო-ქ ა ნ დ ა კ ე ბ უ ლ ნ ი!“ (მამ. სწავლ. $94_{13}$).

ფალ. kandak, სომხ. քանդակ[1] 'გამოქანდაკება, ჭრა, თლა', ძვ. სპარს. kan-[2] 'თხრა', ავ. kan- 'თხრა, ნგრევა', kata 'სახლი' (შდრ. სკრ. khan, khanati), საშ. სპ. kantan, kandan[3] 'თხრა', katak 'სახლი'. ახ. სპ. کندن[4] — kandan 'თხრა' kad, kadä 'სახლი'. کنده 'თხრილი', کندگار 'გრავიორი, სკულპტორი, მოქანდაკე'. کندگاری 'ქანდაკება, სკულპტურა, გრავიურა'.

**130. ქარავანი, მოქარავნე**—„მოგზაური“ (საბა).

„მ ო ქ ა რ ა ვ ნ ე ნ ი ზღვის პირსა დაყრით დგეს“ (ვ. ტყ. $1028_{4}$).

საშ. სპარს. kārvān[5] 'ქარავანი' ან kāravān. ახ. სპ. کاروان[6] 'ქარავანი, წყება', kār(e)van, სომხ. karavan-ის მიხედვით (kār 'ჯარი'+vān)[7].

**131. ქულბაგი**—'სავაჭრო, საფარდული, დუქანი'.

„...რამეთუ ხუარბლის ვაჭართა დაჰჴშნეს კარნი ქ უ ლ ბ ა გ თ ა მათთანი და განაძნელეს იფქლი გლახაკთათჳს, და მსყიდვლი შეიწრდეს“ (მამ. სწავლ. $64_{13}$).

„ხოლო მათ მიიყვანეს იგი და ასწავეს ყოველი ფერი უკეთურებაჲ და ბოროტისა საქმე და ღამით პარვაჲ. და კუალად მიიყვანეს იგი მეძავთა ქ უ ლ ბ ა გ ს ა და მეღჳნეთასა და ასწავლნეს ყოველნი უკეთურებანი მათნი“ (მამ. სწავლ. $291_{34}$).

„მიჰმართეს მათ მათსა ს ა ქ უ ლ ბ ა გ ე ს ა“ (ვ.ტყ. $615_{3}$).

ახ. სპარსულში გვაქვს کلبه 'ქოხი, სენაკი'. <کربه, საშ. სპარს. kurpak, სომხ. krpak, არაბ. كلبك.

**132. ქარდაგი**—'სოფელი, მამული, აგარაკი, სახნავ-სათესი მინდორი'.

„და მისა ზღ ალაშენეს აზნაურთა წ~ჲ იგი ეკლესიაჲ მცხეთას. და დაიამოთაულეს: დიდსა მას ეკლესიასა სოფლებითა და ქ ა რ დ ა გ ე ბ ი თ ა ქართლს შინა“ (მოქც. ქართ. $720_{16}$).

[1] A. Hübschmann. AG. გვ. 256.
[2] A. Meillet, Vp, გვ. 100.
[3] GrirPh. II. გვ. 66.
[4] S. Haim. II, გვ. 119.
[5] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 124.
[6] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 391.
[7] Borhān-e Qāte', III, გვ. 104.

საშ. სპარსული kartak, kart[1] 'ნაკვეთი, ნაჭერი' (სახნავ-სათესი ნაკვეთი), შდრ. რუსული делянка, შდრ. ახ. სპარსული کرد, کرت და کردا, کردو: 1) 'კვალი', 2) 'დათესილი მინდორი, ნაკვეთი', [2].

ამოსავალი მნიშვნელობა ამ სიტყვისათვის არის ნ ა კ ვ ე თ ი, ნ ა ჭ ე რ ი; ძვ. ირ. ძირიდან krt 'ჭრა'. შდრ. ახ. სპარსული کردسازی 'მიწის განაწილება ნაკვეთებად', делянка. გ. მელიქიშვილი ამ სიტყვა ქ ა რ დ ა გ-ს უკავშირებს „სომხურ-სირიულ პართული წარმოშობის“ სიტყვას dastkart და ფიქრობს, რომ შესაძლებელია ჩვენ აქ საქმე გვქონდეს დეფექტურ დაწერილობასთან სიტყვისა სომხ. dastakert, პართ. dastkart[3]. მე მგონი ასეთი დამახინჯება შეუძლებელი იქნებოდა. როგორც ფონეტიკური, ისე ორთოგრაფიული თვალსაზრისით ქართული ქ ა რ დ ა გ ი ზუსტი შესატყვისია საშ. სპარსული მოგვიანო ხანის ფორმისა kardag, რომლის კანონზომიერი ექვივალენტი წარმოდგენილია ახ. სპარსული کرده-ს- kardäh-ის ფორმით (იხ. ზემოთ). თუმცა შესაძლოა dastkart-ის მეორე ელემენტი kart აგრეთვე იგივე kart 'ნაკვეთი' იყოს[4].

**133. ქურციკი—„გარე თხა“ (საბა).**

„ქ უ რ ც ი კ ი ივლტინ ვეფხისაგან, და შენ თავი შენი შეგიკრავს მჳეცისა თანა“ (მამ. სწავლ. $151_8$).

„და ყრმასა მას განეზარდა ნუკრი ქ უ რ ც ი კ ი ს ა ჲ, და ფრიად შეკუეთებულ იყო ყრმაჲ იგი ნუკრსა მას, ვითარმედ ვერ სთმობდა თჳნიერ მისა ჟამ ერთცა“ (ბალაჰვარ. $79_{27}$).

„და ვითარ განვიდა დღესა ერთსა, იხილა კოლტი ქ უ რ ც ი კ ო ა ჲ და მივიდა მათ თანა“ (ბალაჰვარ. $79_{33}$).

„მოვიდა ჯოგი ნადირთა ანგარიშ-მიუწთომელი:
ირემი, თხა და კანჯარი, ქ უ რ ც ი კ ი მაღლა მხლტომელი“
(ვ.ტყ. $75_2$).

„ერთი ქ უ რ ც ი კ ი ნახეს, რქანი ესხნეს ოქროსფერნი, თვალნი

---

[1] H. Nyberg. Hfsb, გვ. 122.

[2] Б. Миллер. Персидско-русский словарь, გვ. 404; Borhān-e Qāte', გვ. 14, IV. იხ. აგრეთვე, H. Hübschmann, AG, I, გვ. 427; Siddiqi, Fremd-wörter, გვ. 73.

[3] Г. Меликишвили. К истории древней Грузии, გვ. 415.

[4] Б. Миллер. Персидско-русский словарь, გვ. 398. შეადარეთ აგრეთვე ოს. kærdæg — 'ბალახი', სიტყვასიტყვით 'მოსაჭრელი, მოსაცელი' ძირიდან kard- 'ჭრა'. იხ. В. Абаев, Историко-этимологический словарь, I, გვ. 582.

და ჰლიკნი შავნი და მუცელი თეთრი და ზურგი წითელი ვითარცა ძოწეული“ (ამირ. დარეჯ. 316).

„ამასობაში ერთმა ქ უ რ ც ი კ მ ა გამოირბინა“ (რუსუდ. $586_3$).

ჩვენ ვფიქრობთ, ქ უ რ ც ი კ ში საქმე გვაქვს საშ. სპარსულ ფორმასთან *gōrčik. შეადარეთ საშ. სპარს gōr[1] 'ჯეირანი', ახ. სპ. گور[2] 'ჯეირანი', -čik სუფიქსს წარმოადგენს საშ. სპარსულში=ახ. სპ.-zī.-čīk ‖ -zīk > ქართ. -ციკ. შდრ. ბორცვი < burz, პატრუცაგი < patrōčak და სხვა. შდრ. აგრეთვე სოღდური sarčik (ნაწარმოები sar-იდან 'თავი') 'მეთაური, ბელადი'[3].

**134. შიმშერი**—'ხმალი, მახვილი'.

„ვის ჰშვენის,—ლომსა,—ხმარება შუბისა, ფ ა რ-შ ი მ შ ე რ ი ს ა,
—მეფისა მზის თამარისა, ლაწვ-ბადახშ, თმა-გიშერისა“
(ვ·ტყ. $3_1$).

საშ. სპარს. šamšēr[4] 'ხმალი, მახვილი', ახ. სპ. شمشیر[5] — šamšīr 'ხმალი, მახვილი'.

**135. შარავანდი** (შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ი, შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ო ბ ა).

ამ სიტყვას ორი მნიშვნელობა აქვს ქართულში, რომელთაც საბა შემდეგნაირად გადმოსცემს:

1. შ ა რ ა ვ ა ნ დ ი — „სამეფო გვირგვინი მსგავსი სხივთა“;

2. შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ი —„მზის სხივის ძლიერება, გინა მეფეთ მეფობა“ (2. სჯული $28_{25}$).

შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ი — 'გვირგვინოსანი, მეფე':

„და უბრძანა მათ ღმერთმან მეფე და განაგო ღმერთმან წესი შ ა რ ვ ა ნ დ ე დ ო ბ ი ს ა ჲ“... (ე. მცხ. $87_2$).

„ვიწყო ლომისათჳს, რამეთუ შ ა რ ვ ა ნ დ ე დ არს ყოველთა მჴეცთა ზედა და ყოველთა პირუტყვთა“ (სახისა სიტყვაჲ, $218_{12}$).

„ქალწულმან მან განატფის მჴეცი იგი და განმზადებულად მოიყვანის შესაკრებელსა შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ი ს ა ს ა“ (სახისა სიტყვაჲ, $289_{12}$).

„სადა არს მეფე იგი და შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ი, რომელი ჴელმწიფედ სამეუფოთა განაგებდა და წყობითა ნათესავთა დაიმორჩილებდა და მრისხანედ სასტიკებასა ბრძანებდა?“ (მამ.სწავლ. $221_{23}$).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 83.

[2] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 29; Borhān-e Qāte', III, გვ. 1201.

[3] W. Henning, Sogdian Loan-words in New Persian, BSOS, vol. X, part I, 1939, გვ. 100.

[4] H. Nyberg, Hfsb, გვ. 213.

[5] Б. Миллер, Персидско-русский словарь, 317.

„მიხედნა უკვე მეფემან და იხილა რაჲ ხატი მისი, ზარი განჴდა, რამეთუ მადლი რაჲმე ღმრთისაჲ იხილა მის ზედა საშინელი და დაავდო ქუეყანად შ ა რ ა ვ ა ნ დ ი მეფობისაჲ და განიჴსნა სარტყელი და მიისწრაფა და დავარდა ფერჴთა თანა ბერისათა" (ასურ. მოღვაწ. $109_{38}$).

„ანუ არა უმეტესი შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ო ბ ა ჲ მისცეს მამასა შენსა, ჰებენას მეფესა, და უმაღლეს ყოველთა მეფეთა ქუეყანისათა დაადგინეს იგი..." (ბალაჰვარ. $148_{28}$).

„თევდოსი შ ა რ ვ ა ნ დ ე დ ჰყავ
მართლ-განმგებელო უფალო!" (იოან. მინჩხ. $382_{26}$).

განსაკუთრებით ხშირად გვხვდება ეს სიტყვა „ისტორიანი და აზმანი შარვანდედთან"-ში:

„რომელმან წყლისა მოაბადნი რიტორთა მძლედ გამოაჩინე ყოველთა, ენა-უტყუი მეტყველ ჰყავ ანგელოზთა მთავრისა მიერ, აწცა განმარტე ენაჲ ბრგუნილი ისტორიათა და აზმათა მეტყუელებასა შინა შ ა რ ვ ა ნ დ ე დ თ ა ს ა" ($1_1$).

„ამან (მეფე გიორგიმ) რაჲ იპყრა შ ა რ ვ ა ნ დ ე დ ი მეფობისაჲ, შჳდ სამეფოდ განწესებული აღმკულმან ზენაჲთა პორფირითა და გჳრგჳნითა, აღჰჳრნა მკლავნიცა მუსვრად და მოწყუედად წინააღმდეგობათა ქრისტეს სჯულისათა..." ($56_3$).

„თუმცა პირველ იგი მზე მზეთა და შ ა რ ვ ა ნ დ ი ჴელმწიფობისაჲ, ახალი ნებროთ... ქუეყანით ცად მიმართ აღწეულ იყო..." ($71_{30}$).

„რამეთუ ოდეს დახატული ბუნებისაგან იშვა და წარმოეჩინა, მოაქუნდა თჳს შორის ხატნი და სახენი თჳსთა დამსახთა მშობელთანი, და მნათობადი სცვიდეს მას, და ენთებოდა სული ზენისა სფეროჲსაჲ, და მეტ-ბედი ბედსა ზედა. და სუიანობაჲ სუესა ზედა, მარჯუებანი უმეტესნი წარემატებოდეს შ ა რ ვ ა ნ დ ე დ თ ა გ ა ნ მრჩობლებითა" ($97_{62}$).

„ძლიერო ჴელმწიფეო და შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ თ ა შორის უმეტეს აღმობრწყინებულო"! ($132_{13}$).

„ხოლო არა მომშვებელმან დედოფალმან (რუსუდან) და სპათა აიძულეს ქმნად და, ვითარ იყო ხუედრი და რიგი ულუმპიანობისა და შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ო ბ ი ს ა მათისაჲ, ეგრეთ იქმნა ქორწილი" ($63_{26}$).

„უკუეთუმცა არა იყო ზენაჲ განგებაჲ მისსა მოქმედებასა შინა, ჰხედავს შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ო ბ ა ჲ თქუენი, თუ რაოდენნი რაოდენ

გზის მოყმენი, შვილნი ჴელმწიფეთანი — ბერძენთა და ჰრომთანი, სულტანთა და სკჳთთანი, სპარსთა და ოვსთანი, მცდელნი, სამართალთაებრ უკან არღვივნა არშემძლეობამან თჳნიერ ბრძანებისა საუფლოჲსა“ ($89_{2-3}$).

„...და დასხდეს ტახტსა ზედა ოქრო-ჭედლისა, თჳთ თამარ, დავით და ძე მათი გიორგი, მადიდებელნი და მასახელებელნი ყოვლისა ულუმპიანობისა და შ ა რ ა ვ ა ნ დ თ - მ პ ყ რ ო ბ ე ლ ო ბ ი ს ა გუარფესუობისა მათისანი და მრავლისა მოქალაქობისა მოქმედნი“ ($103_{6}$).

შ ა რ ვ ა ნ დ ი, შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ი — ‘მზის შუქი, სხივი, ბრწყინვალება’:

„ვინაჲცა სიჭშოისა მისგან მყოვარჟამ ვერღარა ვიხილეთ ცაჲ ანუ მ ზ ი ს ა შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ი“ (ს.ზ. $159_{31}$).

„ხოლო ჴსენებისა მათისა მიერ ცისკროვან იქმნების ხილული ესე და გრძნობადი ქუეყანაჲ, ვინაჲთგან მსგავსად მნათობთა დიდთა განმტევებელნი ბრწყინვალეთა შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ თ ა ნ ი ელვარე ჰყოფენ ყოველთა ჴსენებისა მათისა მედღესასწაულეთა...“ (ასურ. მოღვაწ. $3_{7}$).

„და კუალად დადვა წმიდაჲ იგი მარჯუენე თჳსსავე ადგილსა და თქუა სიტყუაჲ დასასრულისაჲ, რომელი-იგი, ვითარცა შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ი მზისაჲ, წარიძღუანა უფლისა მიმართ...“ (ცხოვრ. გ. ათონ. $201_{41}$).

„ვითარცა მზისა შ ა რ ვ ა ნ დ ნ ი ცისგან იშუქებდეს მიწიერთა საჭურეტლად, ეგრეთვე ქუეყანისაგან თამარის ჴელმწიფობისა შ ა რ ა ვ ა ნ დ თ ა ნათელთა ბრწყინვალებანი ეფინებოდიან იატაკსა მას ზედა ცისასა“ (ისტ. აზმ. $86_{3-4}$).

შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ ო ბ ა, ივ. ჯავახიშვილის აზრით, „სპარსული სიტყვიდან არის ნაწარმოები და სპარსეთის ბატონობის უფლების აღმნიშვნელად უნდა ჩაითვალოს“[1].

ნ. მარიც ამ სიტყვას სპარსულიდან უშუალოდ შეთვისებულად თვლის და აღნიშნავს: „ფორმით სიტყვა საშუალო სპარსულია, ოღონდ მე ვერ შევძელი არსებულ საშუალო სპარსულ ძეგლებში მისი მონახვა“. მარის მიხედვით, სიტყვასიტყვით შ ა რ ა ვ ა ნ დ ნიშნავს — **Царская повязка** (სამეფო მოსახვევი თუ თავსაკრავი), ხოლო თვით სიტყვის ირანული ეტიმოლოგია მასთან შემდეგი სახითაა წარმოდგენილი: šahr = شاه + vand = band, v > b-საგან

[1] „ქართული სამართლის ისტორია“, II, გვ. 121.

მას ხმოვანთა შორის. შესადარებლად მოჰყავს სომხ. ոտաւանդ ‘ბორკილი’ სიტყვასიტყვით ‘ფეხსაკრავი’ [1]. ერთი შეხედვით აღნიშნული ეტიმოლოგია შეიძლება დამაჯერებლად მოეჩვენოს კაცს, მაგრამ ირანულის თვალსაზრისით მას წინ ეღობება როგორც ფონეტიკური, ისე სემანტიკური ხასიათის დაბრკოლებანი.

ფონეტიკური ხასიათის დაბრკოლებანი შემდეგია: როგორც ნ. მარის მიერ წარმოდგენილი სქემიდან ჩანს, იგი აიგივებს ფალაურ šarh-სა და ახ. სპ. شاه-ს. სინამდვილეში აქ ორ სხვადასხვა სიტყვასთან გვაქვს საქმე, თუმცა ერთი ძირიდან ნაწარმოებ და მნიშვნელობით ახლო მდგომ სიტყვებთან; პირველი მათგანი šahr, ახ. სპ. شهر მომდინარეობს ძვ. ირანული სიტყვიდან xšaϑra ‘სამეფო ხელისუფლება, სახელმწიფო’, ხოლო მეორე ფალ. (x)šāh, ახ. სპ. شاه, ძველი სპარსული სიტყვიდან xšāyaϑiya [2] ‘მეფე’. გარდა ამისა, ძირი band-, რომელსაც მარი კომპოზიტის მეორე წევრად გულისხმობს, არც საშ. და არც ახ. სპარსულში vand--ის სახით წარმოდგენილი არა გვაქვს. აუხსნელია აგრეთვე a-ც კომპოზიტის კომპონენტებს შორის, რადგან შემაერთებელი ხმოვანი კომპოზიტის წევრებს შორის ირანულში არ იგულისხმება (თვით მარი კი, როგორც ზემოთ იყო აღნიშნული, ამ სიტყვას უშუალოდ ფალაურიდან შემოსულად თვლის).

რაც შეეხება სემანტიკურ შეუსაბამობას, საქმე ის არის, რომ ირანული კომპოზიტები, სადაც მეორე წევრად გვაქვს -band მნიშვნელობით ‘შესაკრავი, სახვევი’, ჩვეულებრივ, პირველ კომპონენტად გულისხმობენ სხეულის რომელიმე ნაწილს, რომელთა შესაკრავად არის გამოყენებული band. შდრ. იგივე მარის მიერ მოყვანილი სომხ. ոտրաւանդ, რომელიც ამოსავლად ფალ. pāδband-ს გულისხმობს ‘ფეხსაკრავი’ შდრ. ახ. სპ. کلابند ‘ხილაბანდი’, سربند ‘თავსაკრავი’, ფალ. dandānband, რომელიც ამოსავალია სომხ. դանդանաւանդ-ისათვის [3] ‘ლაგამი’. შდრ. ქართ. დ ა ნ დ ა ლ ი ‘პირისმახე’ და სხვა.

მეორეც: კომპოზიტი شهربند (šahrband) დადასტურებული გვაქვს ახ. სპარსულში, ოღონდ იქ ის აღნიშნავს ‘ქალაქის კედლებს, სიმაგრეს’ -- городской вал, городские стены [4] (გადატ. ‘ციხე, საპა-

---

[1] Н. Марр, Ипполит, толкование Песни Песней. ТР., III, 1901 გვ. XX.

[2] H. Nyberg, Hfsb. II, გვ. 213, 214; AirWb. 553.

[3] იხ. H. Hübschmann, AG, I, გვ. 134.

[4] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 309.

ტიმრო’, ‘პატიმარი’) და არა ‘სამეფო შესაკრავს’. შეადარეთ დ ა რ უ ბ ა ნ დ ი[1] دربند — უკანასკნელ შემთხვევებში بند ნიშნავს ‘შეკრულს, დახშულს, გამაგრებულს, სიმაგრეს’. ყველა ზემოაღნიშნულის საფუძველზე მარის წარმოდგენილი ეტიმოლოგია ჩვენ გაუმართლებლად მიგვაჩნია.

ჩვენი ფიქრით, შ ა რ ა ვ ა ნ დ სიტყვის ირანული ეტიმოლოგია შემდეგი სახით უნდა იყოს წარმოდგენილი: ამოსავლად უნდა მივიჩნიოთ ძველი ირანული *xšaϑravant. საშ. ირანული ფორმა იქნებოდა *šahrāvand, საიდანაც ნასესხებია ქართული შ ა რ ა ვ ა ნ დ ი.

მართალია, ასეთი ფორმები არსებულ ძველ ირანულსა და საშ. სპარსულ ძეგლებში ჯერჯერობით დადასტურებული არა გვაქვს, მაგრამ უამრავი ანალოგიურად ნაწარმოები სიტყვები საშუალებას იძლევა ქართული მონაცემის მიხედვით აღვადგინოთ საშ. ირანული სიტყვა, რომელიც არსებულმა ძეგლებმა არ შემოგვინახეს.

პირველი ნაწილი ჩვენს მიერ აღდგენილი ძვ. ირ. ფორმისა xša-ϑra დადასტურებულია ავესტაში[2] — მნიშვნელობით: ‘მეფობა, ჴელმწიფება, სამეფო, სახელმწიფო’ და კონკრეტული აზრით, როგორც ‘ღვთაება’ (xšaϑra-vairya aməša spənta). ძველ სპარსულში წარმოდგენილია xšassa-ს სახით ‘იმპერია, სამეფო, მეფობა, ხელმწიფობა’, ძვ ინდ. kšatra ‘იმპერია’, საშ. სპ. šaϑr ‘სახელმწიფო’. Ērānšaϑr ‘არიელთა სახელმწიფო’ აგრეთვე ნიშნავს ‘რეზიდენციას’, ‘სატახტო ქალაქს, ქალაქს’. ნიბერგი შენიშნავს, რომ საშ. ირანული გამოთქმა ამ სიტყვისა იყო უკვე šahr. შდრ. სომხ. ašxarh-k’- ‘ქვეყანა’, რომელიც საშ. ირ. *xšahr-იდან მომდინარეობს, ახ. სპარსული šahr ‘ქალაქი’. ძვ. ირ. xšaϑra ნაწარმოებია ძირიდან xšā(y) ‘შეძლება, მფლობელობა, ხელმწიფება’ და სხვ. ამავე ძირს ინდურ-ირანულში ჰქონდა მნიშვნელობა ‘ბრწყინვისა, ნათებისა’. შეადარეთ ადიექტივი ავ. xšaēta, მდედრ. სქ. xšōiϑnī ‘ნათელი, სხივოსანი, ბრწყინვალე, ბედნიერი’, xšaēta raočā ‘ბრწყინვალე, ნათელი დღე’, bāmya xšaētāi ‘ნათელ განთიადზე’. xšaēta იხმარება ეპითეტად ღმერთებისა და ადამიანების მიმართაც: bərəzantəm

---

[1] მ. ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი, ირანული სატომო და გეოგრაფიული სახელები ძველ საისტორიო წყაროებში, იხ. დარუბანდი.

[2] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 214; AirWb, გვ. 542.

ahurəm xšaētəm apąm napātəm (V. 25) 'მაღალ აჰურას, ბრწყინვალეს, წყალთა შვილიშვილს', arədvim xšoiϑnim 'ბრწყინვალე არდვის' (არდვი სურა ანაჰიტა), aməšanąm spəntanąm xšaētanąm 'ამშასპანტის ბრწყინვალის', narš kəhrpa — xšaētahe 'ვაჟის სხეულს ბრწყინვალეს', kainīno kəhrpa xšōiϑnyā 'ქალის სხეულს ბრწყინვალეს' ('ზედნიერს, მნათობელს') და ა. შ.

განსაკუთრებით ხშირია yimō xšaētō 'ბრწყინვალე იამა' (ჯამშიდი) და hvarō. xšaēta 'მზე მანათობელი'.

საშ. სპ. x$^{v}$aršēt 'მზე', ახ. სპ. خورشید 'მზე', ავ. axšaena, საშ. სპ. axšēn 'ბნელი, მუქი' (a-xšāy-na) [1].

რაც შეეხება მეორე ნაწილს სიტყვისა შარავანდი, მასში წარმოდგენილია ძვ. ირ. სუფიქსი -vant, საშ. სპ. -āvand. შეადარეთ ავესტური amavant 'ძლიერი' ama-საგან 'ძალა', puϑravant 'ვაჟიანი' puϑra-დან 'ვაჟი', haomavant 'ჰაომიანი' haoma-საგან (სომა — სარიტუალო სასმელი), marždikavant 'შემბრალე, მოწყალე' ზედსართავისაგან marždika 'მოწყალე'.. i — ფუძეებთან: frazainti'vant 'შვილიანი' frazainti-საგან 'შვილი, ბავშვი, მემკვიდრე', ძვ. ინდ. prájati, nāirīvant 'ცოლიანი' — nāirī 'ქალი', rāevant 'სხივოსანი, ბრწყინვალე, დიდებული, მდიდარი' [2], საშ. სპ. rēvand, წ.არ. *ra(i)i-u̯ant.

თანხმოვანფუძიანებში: aoǰahvant 'ძლევამოსილი' ავ. aoǰah-ისაგან 'ფიზიკური ძალა', ძვ. ინდ. ojas, ojasvant, təmahvant 'ბნელი', təmah 'სიბნელე', paēmavant 'რძიანი' paēma-დან 'დედის რძე'.

ძველ სპარსულში ამ სუფიქსის მქონე სახელები გვხვდება მხოლოდ წარმოებულ ფორმებში: aruvant > aruvasta-ში 'მოქმედება, მოძრაობა, მოღვაწეობა' (arvant+-ta) sikaya hnvati — ციხის სახელი მიდიაში. მდედრ. სქ. ზედსართავი sikayahuvant-იდან 'ხრეშით ნაგები ციხე' [3], harahuvant — harahuvati-ში პროვინციის სახელი', ბერძნ. Ἀραχοσία, ძვ. ინდ. sarasvati 'წყლებით მდიდარი'. ძირიდან sar 'დინება', saras 'ტბა', 'გუბე'.

საშ. სპარსული სუფიქსი -āvand აწარმოებს კუთვნილების გამომხატველ ზედსართავ სახელებს. თავკიდური a- აღნიშნული სუფიქსისა გადმოყოლილია ანალოგიის ძალით a- ფუძიანი სახელე-

---

[1] AirWb, გვ. 541.
[2] იქვე, გვ. 1005, 1065, 1154, 1484—1485.
[3] R. Kent, Old Persian, გვ. 209.

ბიდან, რადგან მეტწილად საშ. ირანულში ეს სუფიქსი a-ფუძიან სახელებთან იხმარებოდა, ხოლო მისი სიგრძე მახვილის გავლენით უნდა აიხსნას[1]. შდრ. საშ. სპ. amāvand 'ძლიერი', druvand 'ცრუ, ურწმუნო, ულვთო', aγvand < *aγavant-იდან 'ცუდი, ბოროტი', frasāvand 'წარმავალი დროებითი, ამაო', აბსტრაქტულ სახელში frasāvandīh; zēnāvand 'ცოცხალი, მკვირცხლი'. ავ. zaēnavant 'ცოცხალი, ფხიზელი', zaēnah 'სიმკვირცხლე, ენერგიულობა' და სხვა.

სავსებით ანალოგიური წარმოებისა უნდა ყოფილიყო საშ. ირანული ფორმა šahrāvand, რომელსაც ჩვენ ამოსავლად მივიჩნევთ ქართული სიტყვისათვის შ ა რ ა ვ ა ნ დ ი.

რაც შეეხება ამ სიტყვის მნიშვნელობას, ჩვენ ვფიქრობთ, რომ თვით ირანულშიც ამ სიტყვას ორი მნიშვნელობა უნდა ჰქონოდა: 1. ბრწყინვალება, რომელთანაც კავშირშია ცნება გვირგვინისა, როგორც მისი მატერიალური გამოსახულება (Сияние, ореол), ირანულ ღვთაებათა და შემდეგ მეფეთა აუცილებელი ატრიბუტი; 2. გვირგვინოსნისა, მეფისა.

შ ა რ ა ვ ა ნ დ ე დ - ში -ედ- ქართულ სუფიქსს წარმოადგენს.

**136. შფოთი**—'არეულობა, მღელვარება, ბრბო'.

ძველი ქართული ენის ძეგლებში სიტყვა შ ფ ო თ ი ორი მნიშვნელობით იხმარება. პირველი უფრო გავრცელებულ მნიშვნელობას წარმოადგენს: მ ღ ე ლ ვ ა რ ე ბ ა, ა რ ე უ ლ ო ბ ა, მ ო უ ს ვ ე ნ რ ო ბ ა — ასეთი მნიშვნელობით იგი ძვ. ქართული ძეგლების უმრავლესობაში გვხვდება სახელის ფორმით:

„ოდეს გესმოდიან ბრძოლანი და შ ფ ო თ ნ ი, ნუ შეჰსძრწუნდებით, რამეთუ ჯერ-არს ესე პირველად ყოფად, და არღარა მეყსეულად იყოს აღსასრული" (ლუკა, $21_9$).

„რომელი შ ფ ო თ ი ს ა ყოფასა ქალაქსა შინა და კაცის-კლვისათჳს შეგდებულ იყო საპყრობილესა" (ლუკა, $23_{19}$).

„მიუგო იესუ და ჰრქუა მას: მართა, მართა! ჰზრუნავ და შ ფ ო თ ხ ა რ მრავლისათჳს, აქა მცირედი არს საჴმარ" (ლუკა, $10_{41}$).

„შ ფ ო თ ნ ი და განსაცთელნი შემთხუევად არიან ადგილსა მას ნამუშაკევსა შენსა..." (ს. ზ. $173_{23}$).

„რამეთუ მოკლედ დააწყნარა შ ფ ო თ ი გრძლად მოსაცალებელი" (გრ. ხანძთ., გვ. $მთ_{162}$).

---

[1] იხ. C. Salemann, Mittelpersisch, GrirPh. I. გვ. 280.

„მაშინ იყო შფოთი დიდი მცხეთას შინა მეფეთაჲ და მთავართაჲ...“ (მოქც. ქართ. $766_1$).

„თუ ვჰკითხო, არა მითხრას ჭეშმარიტი, და შფოთსაცა შევაგდო გონებაჲ მისი გამოძიებითა ჩემითა...“ (ბალაჰვარ. $19_{36}$).

„მწუანვილი ქუეყანისაჲ აღმოცენებული ცუარითა, რომელსა ზედა არავის ვჰხედავთ მაცილობელსა და არცა ვისგან მოველით შფოთსა“ (ბალაჰვარ. $81_4$).

„და ვინაჲთგან ევლტოდა იგი პატივთა და უფროჲსაღა პატივისა მიერთა შფოთთა სოფლისათა, განიზრახა უცხოთა ქუეყანათა მიმართ წარსლვაჲ...“ (ასურ. მოღვაწ. $19_{28}$).

ზმნური ფორმით — აღშფოთება, აშფოთება, შეშფოთება:

„და იძრა და შეძრწუნდა ქუეყანაჲ და საფუძველნი მთათანი შეშფოთნეს და შეიძრნეს“ (ფს. $17_3$).

„მაშინღა განრისხნეს ჰურიანი და აღტეხეს და აღაშფოთეს ერი იგი ჰურიათაჲ...“ (ე.მცხ. $90_8$).

„ამისთჳს შიშმან და ზრუნვამან შემიპყრა მე და შეშფოთნა გონებაჲ ჩემი...“ (აბო, $56_8$).

„...აშფოთებდეს და ეტყოდეს: ვინ ხარ, ანუ ვინაჲ, რამეთუ ჩუენი არს ადგილი ესე...“ (ასურ. მოღვაწ. $42_{20}$).

საინტერესოა აგრეთვე გამოთქმა: „და გარე მიდგომილნი შფოთებით ამბოხებდეს ჴმათა უშუერთა გამტევებელნი, რათამცა შეაშინეს ბერი და განიოტეს მიერ“ (ასურ. მოღვაწ. $43_{16}$).

მეორე მნიშვნელობა სიტყვისა შფოთი არის 'ბრბო, სიმრავლე, მასა'. ამ მნიშვნელობით გვხვდება იგი „ბალაჰვარიანში“: „ბრძანა მეფემან... დადგინებად... დედანი ქმნულ-კეთილნი და შუენიერნი მსახურებასა მისსა ზედა და აღივსო პალატი მისი შფოთითა მათითა“ ($124_7$).

ორივე ამ მნიშვნელობით სიტყვა შფოთი ამბოხ-ის სინონიმს წარმოადგენს. ერთმანეთის ნაცვლად იხმარება ეს ორი სიტყვა. აგრეთვე სომხური და ქართული სახარების (კერძოდ, ადიშის ძეგლში) შესაბამის ადგილებში.

შფოთი — საბას განმარტებით „ჩხუბი გინა აღტეხა...“.

ეს სიტყვა სომხურში და ქართულში ერთი ფორმითა და მსგავსი მნიშვნელობით იხმარება. აჭარიანი[1] მას უცნობი წარმოშობისად მიიჩნევს და ქართულში სომხურიდან შემოსულად თვლის. აჭარია-

[1] Աճառյան Ա. բ., V, გვ. 456.

ნის მიხედვით ილია აბულაძე[1] და ელ. დოჩანაშვილიც[2] ამ სიტყვას უცნობი წარმოშობისად მიიჩნევენ.

ჩვენი ფიქრით, სიტყვა შფოთი აშკარად ირანული წარმოშობისაა: ქვემოთ მოყვანილი საშ. და ახალი სპარსული სიტყვების შეპირისპირება ქართულ და სომხურ ფორმებთან, როგორც ფონეტიკური, ისე სემანტიკური თვალსაზრისით, მათ უეჭველ მსგავსებას გვიჩვენებს და ამოსავლად ირანულ, საკუთრივ საშ. სპარსულ ფორმებს გვავარაუდებინებს; სახელდობრ: საშ. სპარსულში ჩვენ გვაქვს ზმნა āšōftan (აწმყოს ფუძე āšōp, āšōβ) 'მოძრაობა მღელვარება, შფოთვა' და vi-šōftan — იმავე მნიშვნელობით[3], āšōft-karīh 'აღშფოთების, არეულობის, მღელვარების მოხდენა'. ზემოთ ჩამოთვლილ ფორმებში ფუძეს წარმოადგენს šōft-, რომელიც ნამყოს მიმღეობის ფორმაა და ამავე დროს ნამყოს ფუძეს წარმოადგენს საშ. სპარს. დრო-კილოთა სისტემაში (ā- და vi პრევერბებია ინფინიტივის ფორმებში ā-šōftan, višōftan); კომპოზიტში āšōft.karīh (D.K.) დაცულია პირველ წევრად სწორედ ეს აღნიშნული მიმღეობის ფორმა ā- პრევერბით. უეჭველია საშ. სპარსულში იხმარებოდა აგრეთვე უპრევერბო ფორმაც šōft, რომელიც ამოსავლად მიგვაჩნია ქართული შფოთისა და სომხური շփոթ-ისათვის მნიშვნელობით 'არეულობა, მღელვარება, შფოთი, უწესობა, ხმაური, განგაში' და სხვ.

ძველი ინდურ-ირანული ენებიდან ეს ფუძე შემონახული აქვს ავესტურსა და ძველ ინდურს. შეადარეთ: ავ. xšaōb — აწმყოს ფორმა xšufsa, in Aufregung geraten, ფრაზაში yat aspanąm srifa xšufsan [YT. 10. 113] მიმღეობა xšupta, ძვ. ინდ. kšóbhate 'agitatur'[4].

მსგავსი მნიშვნელობით ამავე ფუძიდან ნაწარმოები ფორმები დაცულია ახალ სპარსულშიც: آشفتن (آشوب) 'ღელვა, შფოთვა', آشفته 'აღელვებული, აღშფოთებული', آشفتگی 'მღელვარება, აღშფოთება, მოუსვენრობა, უსიამოვნება' და სხვა[5].

როგორც ზემოთ იყო აღნიშნული, ქართული შფოთისათვის ამოსავლად უნდა მივიჩნიოთ საშ. სპარსული šōft, რომელიც მოგვცემდა ქართულში ჯერ შოფთ-სა და მერე მეტათეზის გზით

---

[1] ილ. აბულაძე, ქართულ-სომხური ლიტერატურული ურთიერთობა IX—X სს-ში, გვ. 0108.

[2] ელ. დოჩანაშვილი, მასალები ადიშის ოთხთავის წარმომავლობის საკითხისათვის (მას. საქ. კავკ. ისტორიისათვის, ნაკვ. 32, 1955, გვ. 201).

[3] GrirPh, II, გვ. 136; აგრეთვე, P. Horn, GrnpEt, გვ. 8.

[4] AirWb, გვ. 542.

[5] J. Zenker, Dictionnaire turk-arabe-persane, I, გვ. 14; Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 186—188.

შ ფ ო თ ს, ე. ი. šōft>შოფთ>შფოთ-ი: რაც შეეხება ქართული და სომხური სიტყვების ურთიერთობას, უნდა ითქვას შემდეგი: არ არსებობს არავითარი საბუთი იმისა, რომ აღნიშნული სიტყვა უეჭველად სომხურის მეშვეობით შემოსულად მივიჩნიოთ. ფონეტიკური თვალსაზრისით რაიმე სპეციფიკურ ნიშანს სომხური ენის ბგერითი სისტემისათვის ეს სიტყვა არ ატარებს. მეტიც შეიძლება ითქვას, ჰ. ჰიუბშმანის დაკვირვებით საშ. სპ. f-ს სომხური ენა კომპლექსში fr გადმოსცემს hr-ით, ხოლო კომპლექსებში ft, fs, fš-ს ut, us, uš-ით. ისე, რომ ამ წესის მიხედვით, საშ. სპ. šōft -ს სომხურში უნდა მიეღო სახე šout-ისა და არა šp'ot-ისა, როგორც ეს სინამდვილეში გვაქვს[1].

**137. შენ**—(შ ე ნ ი, შ ე ნ ე ბ ა) — 'აგება'.

„უფალო, ვინ დ ა ე შ ე ნ ო ს კარავსა შენსა, ანუ ვინ დაემკჳდროს მთასა წმიდასა შენსა" (ფს. $14_1$).

„ჟამსა (თჳსსა) ბორცუსა ამას ზედა ა ღ ე შ ე ნ ო ს ეკლესიაჲ ფრიად შუენიერი..." (ს.ზ. $178_1$).

„და შთავიდეს ორნივე ზოგად ვენაჴსა მას შ Ø ნ ე ბ უ ლ ს ა მისსა კეთილად-ნაყოფიერსა" (გრ. ხანძთ., გვ. $ოდ_{10}$).

„და მაშინ მივიდა და დ ა ე შ ე ნ ა მუნ ადგილსა მას" (ბალაჰვარ. $136_{31}$).

„...და მოვიდოდეს მისა ყოველთაგან ადგილთა კაცნი მორწმუნენი, რომელნი იფარვიდეს წესსა და სარწმუნოებასა შიშისაგან მეფისა, უშიშად, და სიხარულითა დიდითა დ ა ე შ ე ნ ე ბ ო დ ე ს საბრძანებელთა მისთა..." (ბალაჰვარ. $139_{32}$).

„სადა-იგი მონასტერი შუენიერი შ Ø ნ არს, რომლისა-იგი იყვნეს პირველნი ა ღ მ ა შ Ø ნ ე ბ ე ლ ნ ი ამასპო და ქურდია" (ს.ზ. $235_{36}$).

„რამეთუ ხედვიდა ადგილსა მას წმიდასა, სადა აწ ხანცთას წმიდაჲ ეკლესიაჲ შენ არს..." (გრ. ხანძთ. $244_{12}$).

„ბაღი ბაღჩად უ შ ე ნ ო ს ა" (ვ.ტყ. $49_{43}$).

ავ. šayana- 'სადგომი, ბინა' < šay 'ცხოვრება', šiti 'საცხოვრებელი', šaēiti- 'ცხოვრობს', šōiϑra- 'ქვეყანა', სკრ. kšaya-, kšiti 'სადგომი, ბინა',[2] ახ. სპარსული šan[3] گلشن 'ყვავილნარი, ყვავილების ბაღი', სომხ. շէն 'სოფელი შენი'[4], სოღდ. šēn 'მშვიდი, მყუდრო ადგილი,

---

[1] უფრო საფიქრებელია, შ ფ ო თ ი ქართულიდან შესულიყო სომხურში. იხ. H. Hübschmann, AG, გვ. 14; P.St., გვ. 186—188.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 204: AirWb, გვ. 1106 — 1109.

[3] GrirPh, II, გვ. 88; S. Haim, II, გვ. 725.

[4] Աճառյան, V, გვ. 338.

სავანე', ჰრ. აჭარიანი აღადგენს საშ. სპარსულ ფორმას *šēn, რომელსაც ეყრდნობა სომხური და ქართული ფორმები[1].

**138. ჩოგანი** — „საბურთალი კავი" (საბა).

„ხელმარჯვედ სცემდეს ჩოგანსა" (ვ.ტყ. $14_4$).

საშ. სპარსული *čōβēγān (čwpyg'n Kn I, 28, 30, 39.), das Polospiel 'ჩოგანბურთი'[2], ახ. სპარსული čōgān چوگان 'ჩოგანი'[3].

**139. ცრუ**, 'მატყუარა', **სიცრუე**—'ტყუილი, არამართალი, ყალბი, მოგონილი'.

„ძენო კაცთანო, ვიდრემდის გულფიცხელ ხართ, რად გიყუარს ამაოებაჲ და ეძიებთ სიცრუესა" (ფს. $4_3$).

„ხოლო ცრუმოძღვარნი იგი და შემასმენელნი შევიდიან მისა და ეტყჳედ რომელნიმე რეცა სიტყჳთა ლიქნისაჲთა..." (აბო, $70_{16}$).

„რაჲთა იყვნეთ თქუენ შვილ მამისა თქუენისა ზეცათაჲსა, რამეთუ მზჱ მისი აღმოავლინოს ბოროტთა ზედა და კეთილთა და წჳმაჲ მისი მართალთა ზედა და ცოდვილთა" (მათე, $5_{45}$).

„მაშინ ავიხილენ ზეცად და ვთქუ: უფალო, უფალო, მრავლითა ძალითა შენითა გეცრუვნეს შენ მტერნი ესე" (მოქც. ქართ. $776_{14}$).

„ვაჲ არს კაცისა მის საწყალობელისა ცრუჲსა და მზაკუვარისა და მტყუვარისა, რომელი მსგავს არს ეშმაკისა, რამეთუ ეშმაკი დასაბამითგან მტყუვარი არს, და ყოველი ტყუვილი და სიმწარე თესლისა მისისაგან აღმოცენებულ არს" (მამ. სწავლ. $241_{26}$).

„ნეტარ არს კაცისა მის, რომელმან მოიგო მარადის ჭეშმარიტებაჲ და არა ეუფლოს მას სული სიცრუვისაჲ" (მამ. სწავლ. $241_{13}$).

„მეგონა შენ, ვითარმედ სიბრძნით გამონახულად იზრახე, არამედ ცრუ არიან სიტყუანი ეგე შენნი" (ჯუანშ. $130_{13}$).

„იტყოდეს მონა შენი კადნიერად წინაშე შენსა, ანუ მიგცემდე ქებასა სიცრუვისასა..." (ჯუანშ. $109_6$).

ცრუ — „ვეფხისტყაოსანში":

„კაცი ცრუ და მოღალატე" ($162_4$).
„ცრუ და მუხთალი სოფელი" ($339_3$).
„ყოვლი ცრუ და მოღალატე" ($776_2$).

---

[1] შესაძლოა ამ ǰēn-'ǰi- ძირს უახლოვდება ქართული შინა-ც. შინ 'სახლში'. შდრ. ავ. šyana 'ბინა, სადგური'.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 45.

[3] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 167.

„ც რ უ კაცი კარგად ვერა იქმს“ ($1344_3$),
„ვჰგმობ კაცსა აუგიანსა, ც რ უ ს ა და ღალატიანსა“ ($798_2$).

ც რ უ ო ბ ა:
„ღმერთსა ჰგმობს და აგრე ც რ უ ო ბ ს“ ($776_2$).
„ვერ ვ ე ც რ უ ვ ე ბ ი, ვერ ვუზამ“ ($797_3$).
„არ ვეცრუვე, ვით მ ე ც რ უ ა“ ($845_3$).

ფალ. zūr 'სიცრუვე', ძვ. სპ. zūrah 'სიცრუე', zūrakara 'მატყუარა, ცრუ'[1], ავ. zūrah-, სკრ. hvaras-[2] 'სიმრუდე, სიყალბე, ინტრიგა', მანიქ. זור[3] 'ტყუილი, სიცრუე', זוראוז (zūr-vāj) 'ცრუ, ტყუილის მთქმელი', זוראישן 'ცრუ-სიტყვაობა', ახ. სპ. زور[4] 'სიცრუე, ტყუილი', სომხ. զուր[5] 'ამაო, ფუჭი, ცუდი, უსარგებლო, უსამართლო' ფალ. zūr-იდან 'სიცრუე, სიყალბე', (zūr-gukasīh).

ქართული ც რ უ მიღებულია შემდეგნაირად: ფალ. zūr=ქართ ძ უ რ- > ძ ჳ რ- ძ უ რ - უ > ძ რ უ > ც რ უ (შეადარეთ ყრუ < ყურ-უ- დან; z > ძ > ც—სათვის შეადარეთ სიტყვები ბორცვი, პატრუცაგი, ქურციკი და სხვ.).

140. ძჳრი—'ავი, ბოროტი'.

„აღესრულნენ ძ ჳ რ ნ ი ცოდვილთა ზედა და შენ წარუმართე მართალთა უფალო“ (ფს. $7_{12}$).

„არა თუ იყოს ძმაჲ ჩუენი უმრწემესი ჩუენ თანა, ვერცა მე აღვიდე მამისა და რაჲთა არა ვიხილო ძ ჳ რ ი, რომელი პოოს მამამან ჩემმან“ (დაბ. $44_{34}$).

„მოჰყვანდეს სხუანიცა ორნი ძ ჳ რ ი ს-მ ო ქ მ ე დ ნ ი მოკლვად მისთანა“ (ლუკა, $23_{32}$).

„ვითარცა იხილა პილატე ბჭემან, ჰრქუა მათ: რაჲ უქმნიეს კაცსა ამას, მღდელსა შუენიერსა, რამეთუ წარმოადგინეთ ჩემ წინაშე ვითარცა ძ ჳ რ ი ს მოქმედი“ (პირველ. მოწამ. სტეფ. $294_{27}$).

„... რაჲთა არა შეამთხჳო ძ ჳ რ ი თავსა შენსა“ (აბო, 70).

„რამეთუ ენაჲ მათი მეტყველებისგან ცუდისა უტყჳ არნ და ძ ჳ რ ი ს სიტყჳსა უქმ“ (გრ. ხანძთ., გვ. $ა_{11}$).

---

[1] A. Meillet, Vp, გვ. 68.
[2] GrirPh, II, გვ. 90.
[3] C. Salemann, M. St., გვ. 80.
[4] S. Haim, I, გვ. 1029.
[5] H. Hübschmann, AG, I, გვ. 151.

„...და შემდგომად მოწყალებაჲ და ქველის საქმე უდიდესი ნივთი არს სინანულისა შინა, და ამისა შემდგომად — ძ ვ რ-უ ჯ ს ე ნ ე ბ ე ლ ო-ბ ა ჲ და უშფოთველობაჲ...“ (მამ. სწავლ. $77_{18}$).

„მაშინ აღიძრა იგი გულის წყრომითა ყოველთა ზედა ქრისტეანეთა და იწყო ძ ვ რ ი ს ჩუენებად კაცთა მათ ღმრთისათა და ყოველთა მიმართ, რომელნი ერჩდეს სიტყუათა მათთა“ (ბალაჰვარ. $41_{15}$).

„ჰრქუა იოდასაფ: რაჲსათჳს უკუე ყოველი ერი მტერ გექმნა და ძ ვ რ ი ს მეტყუელ მოყუასთა შენთა?“ (ბალაჰვარ. $43_{23}$).

„...უკუეთუ ვინ იპოოთ ქრისტეანეთაგანი შემდგომად სამისა დღისა, ძ ვ რ-ძ ვ რ ი თ ა ტანჯვითა მოვსრნე ყოველნი“ (ბალაჰვარ. $11_{7}$, ბ.).

ქართ. ძვრ- ‖ ძურ- < საშ. სპ. zūr-იდან (დაწერილობა „ძურ“-იც გვხვდება ხელნაწერებში. ა. შანიძის აზრით, უ-სა და ვ-ს მონაცვლეობა კილოური მოვლენაა, შდრ. წვმა და წუმა და სხვა მისთანანი) [1].

zūr ‘სიცრუე, ბოროტება, სიმრუდე’. იხ. ც რ უ ს თ ა ნ.

**შენიშვნა:** ილ. აბულაძეს ქართული გამოთქმა ძ ვ რ — ძ ვ რ ა დ მიაჩნია სომხ. *հար-ա-չար*-ის იდენტურად [2]. ნამდვილად ამ ორ სიტყვას საერთო მხოლოდ მნიშვნელობა და სტრუქტურა აქვთ — სიტყვები ძვრი და სომხ. *չար* სხვადასხვა წარმოშობისა არიან.

**141. ძირი** — ‘ქვედა ნაწილი’. საბა ამ სიტყვას განმარტავს ფ ს კ ე რ-თ ა ნ. მისი განმარტებით — „ძ ი რ ი ეწოდების ხეთა და ბალახთა ქვედა კერძოსა“; „ფსკერი არს კიდობანთა და ჭურჭელთა ნავთა და მისთანათა შინაგანი ძირის კერძი“; „ნ ე რ ჩ ი გარეგანი ქუედა მიწის კერძო, რამეთუ ფსკერი გამოითარგმნების სიღრმედ“ (ი ა ტ ა-კ ი — ფსკერი სახლისაჲ).

„ძ ი რ - მ ტ კ ი ც ე დ უხაროდენ ყოველსა ქუეყანასა“ (ფს. $47_{3}$).

„ამისათჳს დაამჴუას იგი ღმერთმან სრულიად, აღფხ(უ)რას და განჴადოს იგი საყოფელთაგან თჳსა და ძ ი რ ნ ი მისნი ქუეყანით ცხოველთაჲთ“ (ფს. $51_{7}$).

„ზღუამან დაჰფარნა იგინი, დაჴდეს და დ ა ი ძ ი რ ნ ე ს სიღრმესა მას უფსკრულთასა ვითარცა ლოდნი“ (გალობ. $1_{5}$).

უ ძ ი რ ო დ ‘უძეოდ’, ‘უმემკვიდროდ’. ძ ი რ ი ‘მემკვიდრე, შთამომავალი’. ძ ი რ ი — ‘გვარი’.

---

[1] იხ. „ქართული ოთხთავის ორი ძველი რედაქცია“, გვ. 049.

[2] ი. ა ბ უ ლ ა ძ ე, ქართული და სომხური ლიტერატურული ურთიერთობა IX—X სს-ში, გვ. 0108.

„და მაცდურ არს განშორებაჲ სოფლისაჲ და ნებსით მოკუდინებაჲ თავისა თჳსისაჲ და უ ძ ი რ ო დ აწყუედაჲ კაცისაჲ..." (ბალავარ. $93_{35}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„ძ ი რ ი მთისა და გორისა" ($477_1$).
„სად წაიყვან სადაურსა, სად აღუფხვრი სადით ძ ი რ ს ა" ($951_3$).
„კვერთხი ეშმაკთა ძ ი რ ი ს ა" ($1196_4$).
„ბროლი ძოწისა ძ ი რ ი თ ა" ($953_4$).

ძ ი რ ს, ძ ი რ ს ა:

„მის მთისა ძ ი რ ს ა წყალი დის" ($184_3$).
„ძ ი რ ს ა დააბა ცხენია" ($220_3$).
„ერთგან მიწვეს ხეთა ძ ი რ ს ა" ($948_3$).
„ასმათ ვნახე ძ ი რ ს ა დგომით" ($518_2$).
„გარდახდეს ძ ი რ ს ა ხეთასა" ($83_1$).

საშ. სპარსულში ამ სიტყვას აქვს სახე azīr, ažēr, hačaδār[1] = ავესტა hača· aδairi 'ძირი, ძირს, დაბლა', ახ. სპარს. زیر, ქურთ. žir, ბელუჯ. čera, šera, šher, გილაკ. ǰir და სხვა[2].

**142. წმიდა** (წმედ-) — წ მ ე დ ა „წარკოცა" (საბა). „წ მ ი დ ა ითქმის მხოლოსა ღვთისა ზედა და რომელნი ღმერთმან წ მ ი-დ ა ყვნა" (საბა).

„და ვითარცა მკუდარი იდვა წ მ ი დ ა ჲ შუშანიკ ქუეყანასა ზედა" (მარტ.შუშ. $20_{20}$).

„ხოლო მე დავდეგ მეუფედ მის მიერ ზედა სიონსა მთასა წ მ ი-დ ა ს ა მისასა თხრობად ბრძანებასა უფლისასა" (ფს. $2_7$).

„და თავყანის სცეს და ამბორს უყვეს ფერჴთა მისთა წ მ ი დ ა თ ა" (ე.მცხ. $90_{30}$).

„რამეთუ იყოს დიდ წინაშე უფლისა და ღჳნოჲ და თაფლუჭი არა სუას და სულითა წ მ ი დ ი თ ა აღივსოს მიერვე დედის მუცლით მისითგან" (ლუკა, $1_{11}$).

„სული წ მ ი დ ა ჲ მოვიდეს შენ ზედა და ძალი მაღლისაჲ გფარვიდეს შენ, რამეთუ რომელი-იგი შობად არს, წ მ ი დ ა არს და ძე ღმრთისა ეწოდოს მას" (ლუკა, $1_{35}$).

„ხოლო წ მ ი დ ა მ ა ნ ჰაბო ჰრქუა მათ..." (აბო, $72_{35}$).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 91.

[2] Borhān-e Qāte', II, გვ. 1.

„ხოლო დღესა მეხუთესა აღდგა, ვითარცა ახალგანჭაბუკებული და მიიწია წმიდად საკურთხეველად...“ (ს.ზ. $176_{18}$).

„რამეთუ ოდესმე წმიდათა ანგელოზთა გონებაჲ პოვის ჩუენ შორის და ოდესმე ეშმაკთაჲ“ (გრ. ხანძთ., გვ. $ია_{64}$).

წმედა, წმიდა — „ვეფხისტყაოსანში“:

„სწმედდა რიდისა წვერითა“ ($225_3$).

„ერთმანერთსა სისხლი სწმიდეს“ ($222_4$).

„წმიდისა წყალი ვერ ნახოს“ ($581_2$).

„ხელნი წმიდად დაექვეთნეს“ ($617_2$).

„წყალსა წმიდად დააშრობენ“ ($1248_3$).

„ტურფა პერანგი, წმიდები“ ($1255_3$).

ფალ. spənd ‘წმიდა’ სპეტაკი’ → წმედ- (ზმნის ფუძედ — ნამყო წმიდა), ავ. spənta [1], ‘წმიდა’ საერთო ძირია ირანულისა სლავურთან.

შდრ. ძვ. სლავ. свѧтъ, რუს. ‘святой’, ლიტ. šveñtas (ისე როგორც baga—бог და ავ. sravo—слово) [2].

საშ. სპარსულში spand [3] (Spandarmat = ავ. Spəntā ārmaiti), spannāk ‘წმიდა’ < *spandāk < spantāk-იდან, ახ. სპარსული اسفند — اسپند [4] ‘წმიდა’, სომხ. *սպանդ* [5] ‘მსხვერპლი’.

წმინდა ეკუთვნის იმ რელიგიურ ტერმინთა რიცხვს, რომლებიც ქართულში შემოსული არიან ირანული რელიგიების — ჯერ ზოროასტრიზმისა და შემდგომ მანიქეიზმის ან მითრაიზმის — გავრცელების შედეგად და გადანაშთის სახით შემონახული არიან ქრისტიანობაშიც (შდრ. ეშმაკი, მ-ართ-ალი, იადგარი, მოგვ და სხვა).

**143.** ჭალაკი — ‘კუნძული, მდინარის ან ზღვის პირი ველოვანი, ჭალა’; „წყლის პირი ნაყოფიერი“ (საბა).

„მეფეთა თარშისათა და ჭალაკთა ძღუენი შეწირონ მისა“ (ფს. $71_{10}$)

„...არს მჴეცი ზღუასა შინა, რომელი იწოდების ვაჰანკრაჲ, კუვი ზღჳსაჲ; ვეშაპ-თევზის მსგავს არს და ფერითა მქჳშასა ჭალაკისასა“ (სახისა სიტყუაჲ, $287_{36}$).

---

[1] AirWb, გვ. 1619.

[2] А. Мейе, Введение в сравнительное изучение индо-европейских языков, გვ. 406.

[3] H. Nyberg, Hfsb, I, გვ. 204.

[4] H. Haïm, I, გვ. 75.

[5] H. Hübschmann, AG, I, გვ. 277 და GrirPh, II, გვ. 39.

„...მივიდიან ნავნი ვითარცა ჭ ა ლ ა კ ს ა ზედა, დაიბნიან, მანანი დაასვნიან და ალისნი შთაუტევნიან და რაჟამს ცეცხლი აღაგზნიან მას ზედა, რაჲთამცა განტფეს, ადგილი იგი ქუე დაჴდის ქუესკნელად და შთაინთქნიან ნავნი იგი...“ (სახისა სიტყუაჲ, $287_{37}$).

„და ვითარ-იგი ჩუენ ესრჱთ ვიყოფოდეთ, მოგჳჴდეს ჩუენ ორნი კაცნი ჭ ა ლ ა კ ი ს ა ერთისაგან, რომელი არს ზღუასა შინა ჰაბაშთა კერძო...“ (ცხორ. წმიდ. მამ. სინ. $212_{5}$).

„და სანატრელი ეზდერიოს სამთავისისა ჭ ა ლ ა კ ს ა დაემკჳდრა“ (ასურ. მოღვაწ. $39_{9}$).

„...ეწყვნეს იგინი ზღვის კიდესა მას, რომელ არს ჭ ა ლ ა კ ი“ (ჯუანშ. $173_{2}$).

„რამეთუ მდინარისა მის პირსა ორგნითვე ქარაფნ იყუნეს კლდისანი, ჭ ა ლ ა კ ნ ი, ველოვანნი...“ (ჯუანშ. $99_{6}$).

საშ. სპარს. *čālak, ახ. სპ. چاله, چالو, چال ‘ორმო, თხრილი, ჭა, დაბლობი, ჩაღრმავებული ადგილი’[1]. შდრ. აგრეთვე სკრ. jala- ‘წყალი’, სვანური ჭ ა ლ ა ‘დიდი მდინარე. წყალი>წყლის პირი, ჩავარდნილი ადგილი კუნძული’, შდრ. ახ. ქართ. ჭ ა ლ ა.

**144. ჭეშმარიტი** — ‘ნამდვილი, მართალი’.

„რამეთუ არა არს პირსა მათსა ჭ ე შ მ ა რ ი ტ ე ბ ა ჲ“ (ფს. $5_{13}$).

„რამეთუ ესე არს ღმერთი ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი, და აწ ქრისტეანე ვარ თჳნიერ ყოვლისა ცილობისა“ (აბო, $69_{29}$).

„ხოლო მას, ესმა რა, ვითარმედ მოწაფენი მიქელისანი არიან, ირწმუნა ჭ ე შ მ ა რ ი ტ ე ბ ა ჲ სიტყუათა მათთაჲ და განიხარა და წარვიდა...“ (ს.ზ. $156_{9}$).

„და ამან დაიმარხა ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი ქალწულებაჲ არა ხოლო ჴორცითა ოდენ, არამედ სულითა და სიტყჳთა“ (გრ. ხანძთ., გვ. მბ$_{32}$).

„აწ უკუე ევლტოდე შურსა ბოროტსა და ჰმონებდე უფალსა მონებითა ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი თ ა...“ (მამ. სწავლ. $8_{34}$).

„და უქადაგეს მათ სჯული ქრისტიანეთა ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი, მიმყვანებელი ცხორებად საუკუნოდ“ (ლ. მრ. $80_{16}$).

საშ. სპარსული čašmdit, ძვ. ირანული *čašmadīta-[2] ‘თვალით ნახული, თვალსაჩინო’, სომხ. ճշմարիտ[3] ‘ჭეშმარიტი, ნამდვილი, არსებული’.

[1] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 161. Borhān-e Qāte', II, გვ. 615.

[2] Н. Марр, „О предпологаемом коренном родстве трех армянских слов“. ЗВО, т, XI, 1899, გვ. 298—300. იხ. აგრეთვე, ЗВО, т. V, 1891, გვ. 318.

[3] Աճառյան, Արմ. բառ., IV, გვ. 674.

ამ სიტყვას ჰ. ჰიუბშმანი აწარმოებდა ფორმიდან *čišmdīt (სომხურში *i*-ს თვლიდა შეკუმშულად პირველ მარცვალში). ნ. მარმა ქართულის მიხედვით აღადგინა čašm და სრულიად მართებული ეტიმოლოგია მოგვცა.

**145. ჭიჭნაუხტი**—'აბრეშუმით ან ოქრომკედით ხელსაქმე'.

,,ხოლო წმიდამან შუშანიკ ნაცვალად ჭიჭნაუხტისა საქმისა დიდითა გულს მოდგინებითა ჴელთა აღიხუნა დავითნი და მცირედთა დღეთა შემდგომად ასერგასისნი იგი ფსალმუნნი დაისწავლნა“ (მარტ.შუშ. $35_{17}$).

სომხ. *ճաճանաւուխտ-ճաճանչաւուխտ*[1] 'ჭრელად ნაქსოვი, მოქარგული კაბა, აბრეშუმით ხელსაქმარი'. კომპოზიტის პირველი წევრია *ճաճանչ*[2] 'სხივოსნობა, ბრწყინვალება'+*ուխտ* 'ქსოვილი', საშ. ირ. vāft<*ufta=ახ. სპ. bāft 'ქსოვილი' (შდრ. ქართ. ბაფთი). შდრ. სომხ. *զարնաւուխտ,* zarnavuxt 'ოქროქსოვილი. ოქრომკედით ნაკერი, ზარბაფთი', სპ. تفبرز 'ფარჩა, ოქროქსოვილი', შეადარეთ აგრეთვე ქართული ჭ ი ჭ ნ ა უ რ ი 'აბრეშუმი' (საბა); ჭიჭნ>ჭინჭი. ძირი **ჭაჭან**- სომხ. *ճաճանդ*-ის იდენტურია.

**146. ჭაბუკი**—'ახალგაზრდა, ვაჟი, ყრმა'.

„შევიდე მე წინაშე საკურთხეველსა ღმრთისასა, ღმრთისა, რომელმან ახარა ს ი ჭ ა ბ უ კ ე ს ა ჩემსა“ (ფს. $42_4$).

,,ჭ ა ბ უ კ ნ ი მათნი შეჭამნა ცეცხლმან, და ქალწულთა მათთათჳს არავინ იგლოვდა“ (ფს. $77_{63}$).

,,და ესე იყო ყრმა, ჭ ა ბ უ კ ვითარ ათრვამეტის წლის, გინა უკნინჱს“ (აბო, $63_{23}$).

,,ხოლო ჭ ა ბ უ კ მ ა ნ მან იცნა იგი და ყოველივე საქმე ჩუენი ზედამიწევნით მიუთხრა“ (ს.ზ. $160_3$).

,,რამეთუ არა იყო ვითარცა ჭ ა ბ უ კ ი მზუაობარ და ჭამადთა გულის სათქმელთა მოყუარე“ (გრ. ხანძთ., გვ. $ივ_{52}$).

,,ვარ მე ჭ ა ბ უ კ სახელოვან და რომელსა ვსდევ ფრიად შეურაცხ არს“ (გრ. ხანძთ., გვ. $იჱ_{17}$).

,,ხოლო ესე ჭ ა ბ უ კ ი კაბადუკიელი: მიიწია წინაშე მეფისა ჰრომედ“ (მოქც. ქართ. $736_{16}$).

,,სადა იყვნენ მონანი გინა აზნაურნი! სადა იყოს შუენიერებაჲ იგი ჭაბუკთაჲ!“ (მამ.სწავლ. $94_3$).

---

[1] H. Hübschmann. AG, I, გვ. 143; *Աճառյան, Արմ. բառ.*, IV, გვ. 55: ი. ა ბ უ ლ ა ძ ე, მარტ. შუშ., ლექსიკ., გვ. 98.

[2] А. Худабашев, Армяно-русский словарь, II, გვ. 102.

„ანუ ჰგონებ-მეა, თუ ახალი სიჭაბუკე და ცხორებაჲ მომავალი მოგეცეს კუალად გარეშე ამისსა, რომელსა თანა წარსულ ხარ?“ (ბალაჰვარ. $152_{13}$).

„შემემთხუია მე ხილვა ნათესავისა მათისაგან ჭაბუკი ერთი ქალი, და განვიზრახე მოყვანება მისი ცოლად“ (ლ.მრ. $51_{17}$).

ჭაბუკი — „ვეფხისტყაოსანში“ ('ვაჟკაცის, მოყმის' მნიშვნელობით):

„არ შეუდრკების ჭაბუკი“ ($597_2$).
„თქვეს: ყმა ვინმეა ჭაბუკი“ ($1036_2$).
„ათი ათასი ჭაბუკი დგას“ ($1243_2$).
„გვირაბის კარსა ჭაბუკი“ ($1392_1$).
„ფრიდონს, ჭაბუკად ქებულსა“ ($1383_4$)
„იგი ჭაბუკნი შუქითა“ ($1409_1$).
„ნუ მიხმობთ ჭაბუკობასა“ ($1058_2$).

საშ. სპარსული čāpūk [1] 'ცოცხალი, მარდი, მოხერხებული. მჴნე, სწრაფი', ძვ. ირ. *čāpūka-დან. ახ. სპარსული چابک [2] — čābuk 'ცოცხალი სწრაფი, მოხერხებული, გამჭრიახი, გონებამახვილი, ლამაზი', სომხ. *ճապուկ* 'სწრაფი მოხერხებული' [3]. ამავე სიტყვიდანაა მოგვიანო ჩაუქი, სიჩაუქე, რომელიც ამოსავლად გულისხმობს საშ. სპარსულ čāβūk-ს (გვიანდელი ფორმა. p > β ხმოვანთა შორის).

**147. ჭარმაგი** (ჭარმაგოსანი) — 'თეთრი ცხენი' (ჭალარა შერთული), „ყმა ჭარმაგოსანი“ (ვ.ტყ. $1355_2$).

საშ. სპ. *čarmak, ახ. სპ. چرمه [4] 'თეთრი ცხენი' (конь белой масти), 'თეთრონი'.

**148. ხურდ-ი** — 'ნავლეჯი, ნამტვრევი, წვრილმანი რამ'.

„და იწყეს ცემად და კიცხევად მისსა და რომელიმე სცემდეს ხურდითა თავსა მისსა და რომელიმე ლერწმითა სცემდა...“ (ე.მცხ. $90_{11}$).

ძველი ქართული ლიტერატურის ქრესტომათიაში დაბეჭდილია ჴჳრთითა და ლექსიკონში განმარტებულია, როგორც მჴიღი.

საშ. სპარს. xurtak 'მცირე, პატარა' < ავ. xᵛarəta- [5], ფაზ. xurdak, ახ. სპ.- خرد — xurd [6] 'მცირე, წვრილი, უმნიშვნელო, პატარა',

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 42.
[2] Б. Миллер, Персидско-русский словарь. გვ. 159.
[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 188.
[4] Borhān-e Qāte', II, გვ. 634.
[5] GrirPh, $I_2$, გვ. 208.
[6] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 190.

ღაკ 'ნკირე, წვრილი, ნაგლეჯი, ნარჩენი, ნამცეცი, ნამტვრევი'. და სხვა. შდრ. ხ უ რ დ ა, სომხ. *խուրտակ-խուրտակել*[1] 'დამტვრევა, დამსხვრევა, დანაწილება' (schlage in Stüke). შდრ. ხ უ რ დ ა-ფ რ უ შ ი „მეწვრიმალე".

**149. ხანაგა** — „ობლების საკრებულო სახლებია" (საბა); 'ღარიბთა თავშესაფარი'.

„მიეც ზოგი ხ ა ნ ა გ ა თ ა" (ვ.ტყ. $804_2$).
„კარი მიჩნდა ხ ა ნ ა გ ი ს ა" (ვ.ტყ. $1216_2$).

საშ. სპ. xānak[2] 'სახლი', ძვ. ირ. *āhāna 'ადგილი, სამყოფელი' (*an, *han — მეორადი ასპირაციით), ახ. სპ. خانگاه,[3] خانه 'სახლი'; خان 'თავშესაფარი' + گاه 'ადგილი' (დერვიშთა და შეიხთა დასაბინავებლად).

**150. ხვადი** — „ძაღლი და მჴეცი მამალი" (საბა).

„შუქთა მისთაებრ საქმეცა მისი მზებრ განაცხადია.
ლეკვი ლომისა სწორია, ძუ იყოს თუნდა ხ ვ ა დ ი ა"
(ვ. ტყ. $39_4$).
„ხ ვ ა დ ი ლ ო მ ი და ნიანგი მას გვერცა ვერ მიუდგების,
და ვინც მისსა ომსა გაჰპირავს, დედას უკრავად უკუდების"
(შჴნმ. I, $2072_3$).

„პაგულისებული ხ ვ ა დ ს ლომსა ჰგავს, ხმალსა ომშიაც არ იხარებს...." (რუსუდ. $258_{22}$).

„და ჯერ თქვენგან მისის ომის აჩქარება არ უნდა, ამად რომ ხ ვ ა დ ს ა ლომსა უფიცხეა..." (რუსუდ. $270_5$).

ხ ვ ა დ ი უმთავრესად ლომზე ითქმის, შედარებით მოგვიანო ძეგლებში გვხვდება და ქართველურ ენებში შესატყვისი არ ჩანს. ჩვენ ვფიქრობთ, აქ საქმე გვაქვს ნასესხებთან საშ. ირანულიდან ფალ. xᵛat[4] 'თვით', ავ. xᵛato, ახ. სპ. xᵛaδ(xoδ) خود 'თვით'[5]. შეადარეთ რუსული сам და самец, самка.

**151. ხვაიშან** (ხ ვ ა ი შ ნ ო ბ ა, მ ე ხ ვ ე ი შ ნ ე), **ხვაიშანი** — „საშველად მოხმარება" (საბა).

„მაშინ მივიდა წინაშე დედისა ფებრონიაჲსი საწყალობელი იგი და შეუვრდა მას ცრემლითა და აღუარებდა ყოველთა ბრალთა

[1] H. Hübschmann, AG. I. გვ. XX, § 37; Б. **Миллер**, **Персидско-русский словарь**, გვ. 163.
[2] H. Nyberg, **Hfsb**, II, გვ. 133.
[3] **Borhān-e Qāte'**. II, გვ. 708.
[4] H. Nyberg, **Hfsb**, II, გვ. 139.
[5] Б. Миллер, **Персидско-русский словарь**, გვ. 200.

და ევედრებოდა გოდებით რაითა უხუაიშნოს მამისა გრიგოლისაგან“ (გრ. ხანძთ., გვ. ՁԶ$_{60}$).

„რამეთუ მუნ სინანული არღარა შეიწირვის და არცა ვედრებაჲ მიითუალვის და არცა მეხუეიშნე შეიწყნარების, რამეთუ სიტყუაჲ მეუფისაჲ არა განცრუვნების, ნუ იყოფინ!“ (მამ. სწავლ. $281_{13}$).

ხვაიშნობა—'შუამდგომლობა, შუაკაცობა' (ходатайствовать).

მეხვეიშნე—'შუაკაცი, შუამდგომელი'.

ნ. მარის შენიშვნით, ნასესხებია ფალაურიდან და არა ახალი სპარსულიდან, როგორც ამას მოწმობს დაბოლოების „ნ“.

საშ. სპ. xᵛāhišn[1] 'სურვილი, თხოვნა'; ზმნიდან xᵛāstan 'თხოვნა, სურვილი' (შდრ. სკრ. √svad), აგრეთვე ფალ. xᵛāsišn, Xᵛāδīšn, ფაზ. Xᵛāhišn[2], خواهش[3] 'სურვილი, თხოვნა', ახ. სპ. خواهشگ 'მთხოვნელი, შუაკაცი', خواهشمند 'მსურველი, მთხოვნელი'.

**152. ხუასტაგი, ხოსტაკი**—'ქონება, სიმდიდრე'; „საქონელი და საყოლელო“ (საბა).

„...რამეთუ ოდეს მივიწინეთ ჟამსა განყენებისასა, ამაო იქმნებიან განსუენებანი, და დასცხრებიან ცუდად დიდებანი და ნუკევანი, და არცა დაშთებიან მდიდარნი და არცა ხუასტაგის მოყუარენი“ (მამ.სწავლ. $230_{26}$).

„რამეთუ ნებაჲ მონაგებთაჲ და სიხარული ხუასტაგისაჲ გუაცთუნებს და არა ვიურვით საგზალსა გზისა მისთჳს“ (მამ. სწავლ. $253_{8}$).

„აღდეგ და მოვედ ჩუენ თანა, და ნუ შურობ ხუასტაგსა შენსა, და ხუასტაგითა შენითა განგიმრავლე სპანი შენნი...“ (ლ.მრ. $22_{16}$).

„მე ვარ ნათესავი უფლოს მცხეთოსის ძისა, და ძმისწული სამარა მამასახლისისა, და არს ჩემთანა ხუასტაგი დიდძალი“ (ლ. მრ. $22_{12}$).

„აწ ინეპო, რათა მით ხუასტაგითა მოვიდე შენ თანა, და ვიყვნეთ ჩუენ ძმა და ვიჴმაროთ ჩუენ ხუასტაგი იგი ორთავე“ (ლ. მრ. $22_{22}$).

„და აღივსნეს ყოვლითავე ხუასტაგითა...“ (ლ.მრ. $45_{16}$).

„და გამოიღეს ხუასტაგი დიდძალი, ოქრო და ვეცხლი, და განუყვეს გლახაკთა...“ (ჯუანშ. $143_{9}$).

---

[1] GrirPh, $I_2$, გვ. 138.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 135, 138.

[3] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 199—200.

„და განუყო ყოველი (სტეფანოზმა) ხუასტაგი სამეფოსა მისისა, საგანძური ოქროსა და ვეცხლისა და თუალთა პატიოსანთა...“ (ჯუანშ. $232_{24}$).

„გამოიღო თავისი ხუასტაგი და ჩაიცუნა ჩოჯანი ლიპარიტ, და შეჰვედრა ძე თჳსი ივანე მეფესა“ (მატ. ქართ. $305_{14}$).

საშ. სა. xᵛāstak[1] ‘ქონება, სიმდიდრე’, xᵘāstan-იდან ‘ძებნა, მისწრაფება, სურვილი’ (ძვ. ირ. *hvāz, არ. *svāź), ახ. სპ. خواسته[2] ‘სიკეთე, ქონება, სიმდიდრე’, სომხური խաստակ-ք[3] ‘ქონება, სიმდიდრე’, խաստակդար ‘მემკვიდრე’ <ფალ. xᵛāstakdār-იდან.

**153. ხორშაკი**— „ქარი შემწუელი, ხორშაკი საღმრთოს წერილში ძეს და ხორშა გარე წერილსა შინა“ (საბა).

„ჟამსა ზაფხულისასა ცეცხლებრ შემწუელი იგი მჴურვალებაჲ მზისაჲ, ქარნი ხორშაკნი და წყალნი მავნებელნი“ (მარტ.შუშ. $39_{21}$).

„და ამას მიწასა ზედა ვერ ეგების მარხვაჲ სულისაგან ხორშაკისა მაკუდინებელისა:...“ (გრ. ხანძთ., გვ. კგ$_{43}$).

„განცხრომამან განრყუნის ნაყოფი მონაზონისაჲ, ვითარცა განრყუნის ხორშაკმან ნაყოფი ქუეყანისაჲ“ (მამ.სწავლ. $228_{13}$).

„და აჰა კუალად მერმე შჳდნი თავნი აღმოსცენდეს მათ თანა, წულილნი და ხორშაკეულნი. და შეჭამნეს შჳდთა მათ თავთა წულილთა და ხორშაკეულთა, შჳდნი იგი თავნი რჩეულნი, სავსენი და კეთილნი“ (დაბ. $41_{6}$).

„და ვიდრე განთენებამდე მოავლინა უფალმან სარკინოზთა ზედა ხორშაკი ბღუარისა, და გუემნა იგი სატლითა სისხლისათა“ (ჯუანშ. $237_{11}$).

საშ. სპ. xᵛar ‘მზე’, xᵛaršēt ‘მზე’[4] < ავ. hvar- ‘მზე’ (სკრ. svar, ლათ. sol- და სხვა), ავ. hvarə-xšaeta- ‘მზე’[5] (სიტყვასიტყვით ‘მზე-მანათობელი, ბრწყინვალე’), ახ. სპ. خورشيد ‘მზე’.

როგორც ჩანს, აქედან არის ნაწარმოები ფალ. xᵛaršak, რომელიც საფუძვლად უდევს ქართულ ხორშაკსა და სომხურ խորշակ-ს[6] ‘სიცხე, გვალვა, მზის მხურვალება, ცხელი, მაკვდინებელი ქარი’. შდრ. „ხორშაკი ბღუარისა“. ახ სპარსულში არის

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II. გვ. 138.
[2] S. Haïm, I, გვ. 7,27.
[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 161.
[4] H. Reichelt, AE, გვ. 512.
[5] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 136—137.
[6] А. Худабашев, Армяно-русский словарь. გვ. 521.

ფორმა خرش, რომელიც აგრეთვე მ ზ ე ს აღნიშნავს, შეიძლება მისი საშ. სპარსული ექვივალენტი იყო x<sup>v</sup>arśak[1].

**154. ხვაშიადი** — 'საიდუმლო', „საქმე დაფარული საკორციელო" (საბა).

„და ვარქუ მე სანატრელსა მას ხ უ ა შ ი ა დ ა დ - რ ე" (მარტ. შუშ. $9_{20}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„ხ ვ ა შ ი ა დ ი შემინახე" ($157_2$).

„ვისმცა ვუთხარ ხ ვ ა შ ი ა დ ი?" ($163_1$).

„ხამს, თავისსა ხ ვ ა შ ი ა დ ს ა არვისთანა ამჟღავნებდეს" ($28_1$).

„ხ ვ ა შ ი ა დ ს ა უთხრობს სრულსა" ($1093_3$).

„ხ ვ ა შ ი ა დ ი ს ვერ-მმალავსა" ($1106_2$).

პირველი ელემენტი ამ სიტყვისა შესაძლოა იყოს საშ. სპ. x<sup>v</sup>ēš[2] 'თავისი', 'საკუთარი', X<sup>w</sup>aš 'კარგი' ან X<sup>w</sup>āhiš 'სურვილი'. რაც შეეხება მეორე ელემენტს -იად იგი შეიძლება დაუკავშირდეს საშ. სპარსულ yāt-ს, ავ. yāta-[3] 'ხსოვნა, მოგონება', ანდა მიჩნეულ იქნეს ქართულ მაწარმოებელ ელემენტად -იად x<sup>v</sup>āšyād 'კარგად დასახსომებელი, დასაფარავი, საიდუმლო'.

**155. ხიდი, ჯიდი.**

„და ვითარცა მიიწინეს ჯ ი დ ს ა მას ციხისასა, ჰრქუა პიტიახშმან წმიდასა შუშანიკს..." (მარტ.შუშ. $28_{19}$).

„და შთაყარეს დიდსა მდინარესა, ქუეშე ჯ ი დ ს ა მას ქალაქისასა, რომელსა ზედა აღმართებულ იყო პატიოსანი ჯუარი ჯიდისაჲ" (აბო, $75_{10}$).

„ხოლო დევნა უყვეს მთავართა სომხითისათა, მოუსწრეს ვიეთმე ჯ ი დ ს ა, და რომელთამე მოუსწრეს ფონსა და იწყუდინეს იწროსა შინა" (ლ.მრ. $38_{15}$).

„...და მიიწივნეს ქალაქად მცხეთად წიაღ ჯ ი დ ს ა ზედა, და დადგეს მუნ..." (ლ.მრ. $54_{11}$).

„ვეფხისტყაოსანში":

„პერპერასა დაფანტულსა ზედა სცვეთდეს ვითა ხ ი დ ს ა" ($1437_4$).

„მის მთისა ძირსა წყალი დის, არად სანდომი ხ ი დ ი ს ა" ($184_3$).

„სიყვარული გზად და ხ ი დ ა დ" ($703_2$).

---

[1] Borhān-e Qāte', II, გვ. 734.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 140.

[3] P. Horn, GrnpEt, გვ. 250.

„ხ ი დ ნ ი ზღვასა ჩაგვიცვივდეს“ ($222_1$).

„ზოგი ხ ი დ თ ა ასაგებლად“ ($804_2$).

ავ. **haētu-** ‘Damm’, სკრ. **setu-** ‘ხიდი’, შდრ. **haētumant** ‘მდინარის სახელი’, საშ. სპ. **hētōmand**, ავღან. **hēlmand** ‘ჰილმენდი’ (სიტყვასიტყვით დამბებით ან ხიდებით მდიდარი)[1]. ოს. **xid|xed** ‘ხიდი’. დაწვრილებით იხილეთ პირველ თავში, სკვითურ-ალანურ-ოსურ სიტყვებში.

**156. ხუარბალი**—‘მარცვლეული, ხორბალი’.

„ღჳნოჲ, თაფლი, ნაყოფი კეთილ, თივაჲ და ნაშრომი, ხ უ ა რ ბ ა ლ ი და ყოველი თაფლი და ხილი მთათა ბართა კეთილ“ (ძვ. ქართ. ლიტ. ქრ. ასტროლოგ. $28_{11}$).

„თაფლი და ხ უ ა რ ბ ა ლ ი და ღჳნოჲ ზომად“ (ძვ. ქართ. ლიტ. $30_{17}$).

„თივა, ხ უ ა რ ბ ა ლ ი, ღჳნო, თაფლი იეფად“ (ძვ. ქართ. ლიტ. $30_{28,36}$).

„...რამეთუ ხ უ ა რ ბ ლ ი ს ვაჭართა დაჰჴშნეს კარნი ქულბაგთა მათთანი და განაძნელეს იფქლი გლახაკთათჳს, და მსყიდელნი შეიწრდეს“ (მამ. სწავლ. $64_{13}$).

საშ. სპარსული **xᵛārbār xᵛār**[2] ‘საკვები, საჭმელი,’ + **bār**[3] ‘ნაყოფი მოსავალი’, ახ. სპარს. خواربار[4] ‘საკვები, სანოვაგე. შდრ. ავ. **xᵛarəϑō. bairya-**. ‘საკვები ნაყოფის მომცემი’.

**157. ჯოჯოხეთი**—‘ქუესკნელი, გეენია’.

„...ხოლო ქრისტემან უბრძანა ქუეყანასა და განეღო და დანთქა ეშმაკი იგი და შთაჴდა ჯ ო ჯ ო ხ ე თ ა დ ქუესკნელად“ (ე.მცხ. $89_{17}$).

„რამეთუ ცოცხლივ შთაენთქა ეშმაკსა ვითა მკუდარნი ჯ ო ჯ ო ხ ე თ ს ა“ (მოქც.ქართ. $753_{24}$).

„დაღათუ ქუესკნელთა ჯ ო ჯ ო ხ ე თ ი ს ა თ ა შთაწევნულ ხარ ცოდვითა, იგი შემძლებელ არს შენდა მიერ აღმოყვანებად“ (მამ. სწავლ. 612).

„მაშინ უკუეთუ პოის კაცი არა მლჴძარედ, შთანთქის იგი, ვითარცა ჯ ო ჯ ო ხ ე თ მ ა ნ“ (მამ.სწავლ. $18_{16}$).

„და მას არა უნდა ნუგეშინის-ცემის და თქუა, ვითარმედ: შთავიდე მე ძისა ჩემისა თანა გლოვით ჯ ო ჯ ო ხ ე თ ა“ (დაბ. $37_{35}$).

„რამეთუ ვარ მე ცოცხლივ ჯ ო ჯ ო ხ ე თ ს ა შინა და არა უწყი....“ (ლ.მრ. $67_{25}$).

---

[1] **AirWb**, გვ. 1727, 1728.

[2] **H. Nyberg**, **Hfsb**, II, გვ. 33.

[3] იქვე, გვ. 58.

[4] **Borhān-e Qāte‘**, II. გვ. 896.

„და მან იხილა ნებროთ ჯოჯოხეთსა შინა და იჴსნა...“ (ჯუანშ. $108_{10}$)

„ქრთამი ჯოჯოხეთსცა დაიურვებს“ (ვ.ტყ. $764_{4}$).

ძვ. ირ. *dužahu-, ავ. daožahva-, ფალ. dōžaxᵛ ‘ჯოჯოხეთი’, ფაზ. dōžax, dužax ‘ჯოჯოხეთი’, ახ. სპ. دوزخ ‘ჯოჯოხეთი, სომხ. դժոխք ‘ჯოჯოხეთი’. ქართული ფორმა მოდის ფალაურიდან: dōžāxᵛ>dožox>dǒǰox>ǰǒǰox>ჯოჯოხ-ეთი და არა სომხური դժոխք-იდან.

158. **ჯადაგი**—‘ძველი ფეხსაცმელი, ჯღანი’.

„...მას ჟამსა შეკრბეს სპარსნი, რომელნი მცხეთად იყვნეს მეჯადაგენი და მეჴამლენი....“ (ე. მცხ. $80_{18}$).

„და ვითარ ტოზიკი იგი გარდაიჴადეს, შეკრბეს იგინივე მეჯადაგენი და მეჴამლენი....“ (ე. მცხ. $80_{26}$).

საშ. სპ. *žatak, zatak=ახალ სპ. ژاژ [1] ‘ძველი, ნაცვეთი, ნატარები’ ძვ. ირ. *ǰataka-ზმნიდან ǰan- ‘ცემა’, საშ. სპ. žatan, žan [2], ახ. სპ. ژدن — ژن [3] ‘ცემა, დარტყმა, რახუნი’ და სხვა (ალბათ ძირების დაკვრა. შდრ. რუს. „подбивать подмётки“). საბას განმარტებით ჯადაგი ‘ჯღანი და მისთანა შეურაცხი რამე ცუდი’.

**მეჯადაგე**—‘მეჯღანე’:

მეჯადაგე და მეჴამლე—სინონიმებია, ალბათ მცირეოდენი ნიუანსით განსხვავებული (მეჯადაგე—ძველი, გაცვეთილი ფეხსაცმელის შემკეთებელი ‘მეჯღანეა’).

159. **ჯავშანი**.

„განაწესა სპანი და დაადგინნა განწესებულად და განმზადებულად და აღჯდა ტაიჭსა შეჭურვილსა ჯავშნითა...“ (ჯუანშ. $101_{17}$).

„გაცუდდის სიმაგრე ჯავშან-ქაფისა“ (ვ.ტყ. $1416_{2}$).

„ჯაჭვ-ჯავშანითა, ქაფითა“ (ვ.ტყ. $441_{2}$).

საშ. ახ. სპარსული جوشن [4] ‘ჯაჭვის პერანგი, ჯავშანი’<ავესტური ფორმიდან yaōxšna ‘მომზადება, აღჭურვა, საჭურველი’, სომხ. *ճօշան* და *ճօշ* [5] ‘ჯავშანი’, არაბ. جوشن [6] ‘ჯავშანი’.

---

[1] Borhān-e Qāṭe‘, II, გვ. 1008.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 538.

[3] Б. Миллер, Персидско-русский словарь, გვ. 258.

[4] იქვე, გვ. 157.

[5] *Աճառյան, Արմ. բառ.*, IV. გვ. 703, 704; H. Hübschmann. AG, II, გვ. 27.

[6] Borhān-e Qāṭe‘, II, გვ. 69.

160. **ჯმნა** — ‘წასვლა, განშორება, გაცლა, გამომშვიდობება’.

„და ი ჯ მ ნ ა მეფისაგან სპარსთაჲსა პიტიახშმან“ (მარტ. შუშ. $5_6$).

„ხოლო მე ვ ი ჯ მ ე ნ ადრე და მივიწიე დაბასა მას, რომელსაცა იყო ნეტარი შუშანიკ“ (მარტ. შუშ. $8_9$).

„.... და ვითარ წარემართებოდა მარზაპანი იგი მეფისა მის, შეკრბეს ქართლისა მთავარნი, მარზაპნისა მის ჯ მ ნ ა დ მოვიდეს“ (ე.მცხ. $83_{12}$).

„და ი ჯ მ ნ ა ყოველთა მათგან პყრობილთა ქრისტეანთა და ჰრქუა მათ“ (აბო, $72_{30}$).

„....ი ჯ მ ნ ე ს წმიდათა მათ უდაბნოჲსა მისგან, მოიკითხეს წმიდანი იგი მამანი და წარვიდეს“ (ს.ზ. $172_{32}$).

„ხოლო შემდგომად სოფლით ჯ მ ნ ი ს ა უმეტჳს ცნობათა ჩუენთა ადიდა ცათა შინა ანგელოზთა თანა“ (გრ. ხანძთ., გვ. $მა_{21}$).

„მაშინ გამოწულილვით გამოიძიოს ნიში იგი ქრისტეანობისაჲ, რომელი მიიღო თითოეულმან ჩუენმან დღესა ნათლის-ღებისასა და ითხოოს ჩუენგან უბიწოჲ სარწმუნოებაჲ აღნათქუემი იგი, რომელი აღუთქუთ და ვთქუთ: ვ ი ჯ მ ნ ი თ შენგან, ეშმაკო, და ყოველთა საქმეთა შენთაგან“ (მამ. სწავლ. $213_{19}$).

„...ვ ი ჯ მ ნ ი მე ყოველთაგან საქმეთა ეშმაკისათა, რომელ არიან ესე: სიძვაჲ და მრუშებაჲ, კაცის-კლვაჲ და პარვაჲ...“ (მამ. სწავლ. $213_{21}$).

„ხოლო ბალაჰვარს უნდა წარსლვის საყოფლად თჳსა და ი ჯ მ ნ ი დ ა ძისგან მეფისა...“ (ბალაჰვარ. $79_4$. ა).

„...და უ ჯ მ ნ ა დედისაგან და მისცა ჯუარი და კურთხევა“ (ლ. მრ. $49_{18}$).

ფუძეა სიტყვისა **ჯმნა** jaman, რომელიც დაცული გვაქვს აგრეთვე სიტყვაში ა ნ ჯ მ ნ ო ბ ა, ირ. hanjaman-. ორივე ამ სიტყვის ძირია ირ. gam || ǰam ‘სვლა’ (შდრ. სკრ. gam — ‘სვლა’. ბერძნული βάσκω, βαίνω, ლათ. venio); ავესტური ǰim- || ǰəm-[1] ǰimat, ǰimaiti, ǰasa და სხვა, ძვ. სპ. āǰamiya (ā+ǰamyat)[2], მანიქევ. — ואמינאן[3] ‘წაყვანა, წაძღოლა’, ფაზ. ǰāmanīdan. საშ. სპ. ǰaman<ძვ. ირ. ǰamana მიმღეობის ფორმაა და ნიშნავს ‘წასულს’, საიდანაც ქართ. ჯ მ ნ ა ‘წასვლა’.

---

[1] H. Reichelt, AE, გვ. 437.
[2] A. Meillet, Vp, გვ. 110.
[3] C. Salemann, Man. Stud., გვ. 37, 38.

## თავი III

# ირანული წარმომავლობის პირის საკუთარი სახელები

1. **ადარნესე** (ადარნერსე, ადარნასე).

1) ადარნესე კუროპალატი და ერისმთავარი, ნერსე ერისთავის მამა:

„რამეთუ იყო ჟამი, ოდეს ერისმთავარი იგი ქართლისაჲ, სახელით ნერსე, ძჱ ადარნესე კურაპალატისა და ერისმთავრისაჲ, მიწოდებულ იქმნა ქუეყანად ბაბილოვნისა მფლობელისა მისგან ჟამსა სარკინოზთასა ამირა მუმნისა აბდილაჲსგან, რომელი იყო ქალაქსა მას დიდსა ბაღდადს, რომელიცა-იგი მან აღაშენა“ (აბო, $185_2$).

2) ადარნერსე აშოტ კურაპალატის ძე:

„მაშინ სამთა მათ დიდებულთა ძეთა კურაპალატისათა—ადარნერსე (ადარნერსჱ), და ბაგრატ და გუარამ—შეწირეს თითოეულად, რაჲცა საჭმარი მონასტერსა მისსა უჴმდა, ყოველი უხუებით“ (გრ. ხანძთ. $252_{11}$).

3) ადრნესე ერისთავი:

„და შემდგომად ერისთვობდა ადრნესე: და მისაზჱ სამნი კათალიკოზნი იცვალნეს“ (მოქც. ქართ. $726_8$).

4) ადარნასე ბაკურის ძე, ქართლის მთავარი სტეფანოზ I შემდგომ:

„შემდგომად სიკუდილისა ადარნასესისა განადიდა უფალმან მეფობა აშოტ კურაპალატისა...“ (მატ. ქართ. $252_6$).

„მაშინ კეისარმან მოუწოდა ძესა ბაკურისსა, ქართველთა მეფისასა, ნათესავსა დაჩისასა, ვახტანგის ძისასა, რომელი ერისთაობდა კახეთს, რომელსა ერქუა ადარნასე, და მისცა მას ტფილისი და მთავრობა ქართლისა“ (ჯუანშ. $225_2$).

5) ადარნასე—ერისთავი სამშვილდისა ვახტანგ გორგასალის დროს:

„და წარსცა იგი ყოველი წინაშე კეისრისა, ჴელითა ნასრესითა და ადარნასესითა, ერისთავთა მისთათა“ (ჯუანშ. $176_{11}$).

„და ადარნასე, ერისთავი სამშჳლდისა“ (ჯუანშ. $185_{17}$).

6) ადარნასე — ძმისწული ადარნასე ბრმისა:

„მაშინ მოვიდა მისი მთავარი ერთი, რომელი იყო ნათესავისაგან დავით წინასწარმეტყუელისა, სახელით ადარნასე, ძმისწული ადარნასე ბრმისა, რომლისა მამა მისი მზახებულ იყო ბაგრატონიანთადვე, და ბერძენთა მიერ დადგინებულ იყო ერისთავად არეთა სომხითისათა, და ტყვეობასა მას ყრუისასა შთასრულ იყო იგი შვილთა თანა გუარამ კურაპალატისთა კლარჯეთს, და მუნ დარჩომილ იყო“ (ჯუანშ. $243_{10}$).

7) ადარნასე იოვანე შავლიანის ძე, აფხაზთა მეფე:

„და მოჰგუარა მეფემან იოვანე ძესა თჳსსა ადარნასეს ცოლი, ასული გუარამ აშოტის ძისა“ (მატ. ქართ. $258_{11}$).

„და მოკუდა იოვანე, მეფე აფხაზთა, და მეფობდა მის წილ ძე მისი ადარნასე“ (მატ. ქართ. $261_{7}$).

8) ადარნასე — ძამელი მთავარი:

„წარვიდა ქართლს და მიმართა ადარნასეს, ძამელსა მთავარსა“ (მატ. ქართ. $270_{22}$).

9) ადარნასე — სომეხთა მეფის კვირიკეს ძმა:

„სთხოვა სამშჳლდე და არა მოსცეს, რამეთუ ერთი ძმა მათი ადარნასე შესრულ იყო სამშჳლდეს“ (მატ. ქართ. $307_{10}$).

10) ადარნასე ადარნასიანი, ქართლის ერისთავი:

„მეოთხე მისცა ადარნასეს ადარნასიანსა (არჩილმა), და ორთავე მათ განუყო ზენა სოფელი, რომელ არს ქართლი“ (ჯუანშ. $242_{1}$).

11) ადარნასე ბაგრატონიანი, ძე ნერსესი:

„ხოლო ამან ჯუანშერ შეირთო ცოლი ნათესავი ბაგრატონიანთა, ასული ადარნასესი, სახელით ლატავრი...“ (მატ. ქართ. $251_{2}$).

„არამედ სიცოცხლესავე ჯუანშერისსა იცვალა ადარნასე ბაგრატონიანმან ნასამალი კლარჯეთისა, შავშეთისა, აჭარისა, ნიგალისა, ასისფორისა, არტანისა, და ქუემოსა ტაოსა, და ციხეთაგანცა რომელნი ჰქონდეს შვილისშვილთა ვახტანგ მეფისათა. და წარვიდა ადარნასე კლარჯეთად და მუნ მოკუდა“ (მატ. ქართ. $251_{17}$).

„და ამის სტეფანოზისა შემდგომად ერისთაობდა ძე მისი გუარამ კურაპალატი. და შემდგომად მისსა ვარაზ-ბაკურ, ძე მისი, ანთიპატოსი, რომელმან გარდაბანელნი მოაქცივნა. და მერმე ნერსე და ძენი მისნი, ფილიპე და სტეფანოზ და ადარნასე. და ძენი

მისნი გურგენ ერისთავი, აშოტ კურაპალატი“ (სუმბატ დავითის ძე, $376_5$).

12) ა დ ა რ ნ ა ს ე ბ რ მ ა:

„ხოლო ძმისწულნი ა დ ა რ ნ ა ს ე ბრმისანი, რომელთა დასწუნეს მამის ძმასა თუალნი, წარმოვიდეს ტარონით შაკიხად, სამნი ძმანი, და დაემკჳდრეს მუნ, ბრძანებითა არჩილისითა, რამეთუ ყოველი პირი კავკასიისა, რანით კერძი, უმკჳდრო ქმნილ იყო“ (ჯუანშ. $244_5$).

13) ა დ ა რ ნ ა ს ე პ ა ტ რ ი კ ი:

„და ვითარ მისწურეს წაღებად, მაშინ ა დ ა რ ნ ა ს ე პ ა ტ რ ი კ ი მოვიდა, პარასკევის ჯუარსა მიუპყრა ზავის პირი, მოსცა აფხაზთა მეფესა არიში, გავაზნი, და კჳრიკეს ორჭობი“ (მატ. ქართ. $264_{13}$).

14) ა დ ა რ ნ ა ს ე ა შ ო ტ I დ ი დ ი ს ძ ე:

„ხოლო გუარამ განუყვნა ქუეყანანი ძმათა თჳსთა ა დ ა რ ნ ა ს ე ს და ბაგრატს, და აბოცი განუყო ცოლის ძმასა თჳსსა სომეხთა მეფესა“ (მატ. ქართ. $257_{15}$).

„და წარემართა (აშოტ), რათა წარვიდეს საბერძნეთად და თანა ჰყვეს მას დედა და ცოლი და ორნი ძენი ასაკითა ჩჳლნი, უხუცესი ა დ ა რ ნ ა ს ე და შედეგი ბაგრატ. ხოლო უმრწემესი ძე გუარამ ჯერეთ არა ესუა“ (სუმბატ დავითის-ძე, $376_{10}$). იხ. აგრეთვე, $377_{30}$, $378_{11,12,13,17}$, $379_{13,10,11,19,30}$.

15) ა დ ა რ ნ ა ს ე ე რ ი ს თ ა ვ თ-ე რ ი ს თ ა ვ ი, ძ ე გ უ რ გ ე ნ I კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი ს ა:

„გარდაიცვალა ა დ ა რ ნ ა ს ე ერისთავთ-ერისთავი, ძე გურგენ კურაპალატისა, ძმა აშოტ კუხისა, ქორონიკონსა რ̃ივ და დაუტევნა ორნი ძენი: დავით ერისთავთ-ერისთავი და გურგენ ერისთავთ-ერისთავი“ (მატ. ქართ. $260_3$).

„და მოკუდა წყლულებითა მისითა გურგენ კურაპალატი, ძე ადარნასესი, ძისა აშოტ დიდისა, ქრონიკონსა რ̃ი̃ა. და დაუტევნა ორნი ძენი: ა დ ა რ ნ ა ს ე და აშოტ ერისთავთ-ერისთავი“ (სუმბატ დავითის-ძე, $379_{29}$). იხ. აგრეთვე $380_{1,8,13,29}$.

16) ა დ ა რ ნ ა ს ე კ ლ ა რ ჯ ი, ძ ე ბ ა გ რ ა ტ მ ა მ ფ ა ლ-ა რ ტ ა-ნ უ ჯ ე ლ ი ს ა — მ ო ნ ა ზ ო ნ ო ბ ა შ ი ბ ა ს ი ლ ი:

„და გარდაიცვალა ბაგრატ მამფალი არტანუჯელი, ძე სუმბატისი, ქრონიკონსა რ̃კ̃თ, თუესა აპრილსა კ̃, დღესა აღვსებასა, და დაუტევნა ძენი ოთხნი: ა დ ა რ ნ ა ს ე, რომელი-იგი მონაზონ იქმნა და ბასილი სახელ-იდვა, გურგენ ერისთავი, აშოტ და დავით“ (სუმბატ დავითის-ძე, $380_5$).

„მასვე წელსა ბაგრატ მაგისტროსის გარდაცვალებისასა ბასილი მონაზონი (ადარნასე) კლარჯი გარდაიცვალა, ძე ბაგრატ მამფლისა“ (სუმბატ დავითის-ძე, $381_7$).

17) ადარნასე ბაგრატ I კურაპალატის ძე:

„და ძენი ბაგრატ კურაპალატისანი სამნი: დავით, რომელი შემდგომად მამისა თჳსისა დასუეს კურაპალატად, ადარნასე და აშოტ“ (სუმბატ დავითის-ძე, $378_{16}$).

„გარდაიცვალა ადარნასე, ძე ბაგრატ კურაპალატისა, ქრონიკონსა ჟ˜დ; სიცოცხლესავე მამისა თჳსისასა, და არა დაუტევა შვილი“ (სუმბატ დავითის-ძე, $378_{22}$).

18) ადარნასე I მეფე (კურაპალატი, ძე დავით კურაპალატისა):

„ქრონიკონსა რ˜ა, და დაუტევა ძე სახელით ადარნასე, რომელი მეფე იქმნა შემდგომად მამისა თჳსისა“ (მატ. ქართ. ჩანართი 2, $259_{10}$).

„ადარნასე, ძე დავით კურაპალატისა, დასუეს ქართველთა მეფედ (ნაცვლად) მის მოკლულისა“ (სუმბატ დავითის-ძე, $379_{16}$).

„გარდაიცვალა ადარნასე, ქართველთა მეფე, ძე დავით მოკლულისა, ქრონიკონსა რ˜მ˜გ, და დაუტევნა ძენი ოთხნი“ (სუმბატ დავითის-ძე, $380_{17}$). იხ. აგრეთვე, მატიანე ქართლისა: $261_{1,2}$, $266_{7,8,10,15}$, $381_{4,9,13}$ და სხვა.

19) ადარნასე II კურაპალატი, ძე ბაგრატ მაგისტროსისა:

„გარდაიცვალა ძე ამის ბაგრატისა, ადარნასე კურაპალატი, ქორონიკონსა რ˜პა“ (მატ. ქართ. $266_{12}$).

„და დაუტევა ძე თჳსი ადარნასე, რომელი შემდგომად მამისა თჳსისა მაგისტროსი იქმნა და შემდგომად მამის ძმათა კურაპალატი“ (სუმბატ დავითის-ძე, $381_5$). იხ. აგრეთვე, მატ. ქართ.: $266_{12,13,19}$, $271_9$, $381_{5,16,19}$, $382_5$.

20) ადარნასე III კურაპალატი, ძე სუმბატ I კურაპალატისა:

„გარდაიცვალა სუმბატ მეფე-კურაპალატი, ძე ადარნასე მეფისა, და ძმა დავით მეფისა, ქორონიკონსა რ˜ოც, და დაუტევნა ძენი ორნი: ბაგრატ რეგუენი, რომელი შემდგომად მამისა თჳსისა მეფე იქმნა, და ადარნასე კურაპალატი“ (მატ. ქართ. $266_{15-17}$).

„გარდაიცვალა ადარნასე, ძე სუმბატ კურაპალატისა, ძმა ბაგრატ რეგუნისა, ქრონიკონსა ს˜გ, და დაუტევა ძე დავით მცირე“ (სუმბატ დავითის-ძე, $381_{22}$).

ადარნასე ირანული სახელია, რომელიც გავრცელებულია აგრეთვე სომხურშიც, სადაც იგი წარმოდგენილია ფორმით: ***Ատրներսեհ***[1]. ქართულიცა და სომხური ფორმაც მომდინარეობს საშ.

[1] Հ. *Աճառյան*, *Հայոց անձնանունների բառարան*, I, გვ. 261.

სპარსული შედგენილი სახელიდან Āāδarnarsēh, რომელიც პირველ ნაწილად შეიცავს სიტყვას ātur 'ცეცხლი', ახ. სპ. āδar, ხოლო კომპოზიტის მეორე ტერმინს შეადგენს საკუთარი სახელი Narsēh (იხ. ნერსესთან)[1]. ბერძნულში ეს სახელი წარმოდგენილია 'Αδαρνάης, 'Αδαρνάσης სახით, არაბულში آذرنرسه—Ādarnarsah[2].

ქართული ფორმების ადარნერსე და ადრნერსე, ადრნესე (აბო, გრიგოლ ხანძთელის ცხოვრება) შეპირისპირება ამ სახელის საშ. სპარსულსა და სომხურ ფორმებთან გვარწმუნებს, რომ ქართული ფორმა შემოსულია უშუალოდ სასანური ფალაურიდან, ხოლო სომხური, სადაც დაცულია t (Atrnerseh), ამოსავლად არშაკიდულ ან ადრე-სასანურ ფალაურ ფორმას გულისხმობს, ე. ი. ეს სიტყვა სომხურში შესულა იმ დროს, როდესაც საშ. ირ. t ჯერ არ იყო გადასული δ-დ ხმოვანთა შორის.

უფრო მოგვიანო ქართულ ძეგლებში (ჯუანშერი, მატიანე ქართლისაჲ, სუმბატ დავითის ძის ქრონიკა) ეს სახელი წარმოდგენილია ფორმით ადარნასე, რაც შეიძლება ბერძნულის გავლენით აიხსნას. შდრ. ბერძნ. 'Αδαρνάσης.

2. ა(მ)ბარვეზი—ქასრე ამბარვეზი ურმიზდის ძე, სპარსეთის მეფე.

„მაშინ მეფემან სპარსთამან ურმიზდ მისცა ძესა თჳსსა რანი და მოვაკანი, რომელსა ერქუა ქასრე ამბარვეზი" (ჯუანშ. $217_6$).

„მოვიდა და დაჯდა ბარდავს, და დაუწყო ზრახვად ერისთავთა ქართლისათა: აღუთქუა კეთილი დიდი, და დაუწერა საერისთოთა მათთა მამულობა შვილითი-შვილამდე, და ესრეთ წარიბირნა ლიქნითა. და განდგეს ერისთავნი და თჳს-თჳსად ხარკსა მისცემდეს ქასრე ამბარვეზსა" (ჯუანშ. $217_{10}$).

„მაშინ ქასრე ამბარვეზმან დაუტევა რანი და ქართლი, და წარვიდა მეულად მამისა თჳსისა (ჯუანშ. $217_{18}$). $221_{1,2,3,4,5}$, $223_3$ გვ.-ზე გვაქვს მხოლოდ ქასრე, ხოლო $227_9$-ზე — **ხუასრო მეფე**, **ხუასრო** გვაქვს აგრეთვე სუმბატ დავითის-ძესთან, გვ. $375_{13}$.

ქართული ამბარვეზ წარმოადგენს გადმოცემას საშ. სპარსული სიტყვისა Aparvēč, Aparvēz 'გამარჯვებული, ძლევამოსილი'. შდრ. ფაზენდური awarvēž 'გამარჯვება, ტრიუმფი, ტრიუმფალური', ახ. სპარსული Parvēz 'გამარჯვებული'[3]. ეს სიტყვა წარმოადგენს

[1] სიტყვა ცეცხლი atur ძალიან ხშირად გვხვდება საკუთარ სახელებში. შეადარეთ, მაგალითად, მსგავსად ნაწარმოები სახელები: *Ατροπατης*. ავ. Ātərə-xvarənah-, Ātarəčiϑra-, Ātarədāta- და სხვა მრავალი.

[2] H. Hübschmann, AG, I; F. Justi, IN, გვ. 3—4.

[3] F. Justi, IN, გვ. 19; H. Hübschmann, AG, I, გვ. 21.

სპარსეთის მეფის ხვასრო II ზეწოდებას. შდრ. ფირდოუსისთან Xusrau Parvēz, სომხ. Aprvēz Xosrov (apruēz)[1], არაბული Kisrā-abarvīz, ე. ი. al-muzaffar 'გამარჯვებული'. ამ უკანასკნელი არაბული ფორმის გადმოცემას წარმოადგენს ქართული ქასრე აბარვეზი; საშ. სპარსული ამოსავალი ფორმა დაცულია სომხურში.

**ვ. ამაზასპ** (ამზასპ, ამზასპან, ამასპო).

1) ამასპო გვხვდება „სერაფიონ ზარზმელის ცხოვრებაში“:

„ვინაჲცა ჰრქუა იკონომოსსა და ხუცესთა და ძმათა ყოველთა, რაჲთა ხვალის-დღე მივიდენ საფლავად მისა ადგილსა მას ზანავისასა, სადა-იგი მონასტერი შუენიერი შჱნ არს, რომლისა-იგი იყვნეს პირველნი აღმაშჱნებელნი ამასპო და ქურდია, ხოლო აწ კუალად დაჲ გიორგისი, რომელი იყო ცოლი დიდისა მთავრისა მირიანისი, ძისა ბეშქენ ბაჰლაუნდისაჲ, ძისა იოვანჱსი“ (ქართ. ენ. ისტ. ქრ. $235_{37}$).

2) ამაზასპ—მეფე:

„ი̃ვ: და მეფობდა იმიერ ამაზასპ და ამიერ დერუკ“ (მოქც. ქართ. $710_3$).

3) ამასპო — არმაზის მეფე, აზორკის ძე (არშაკუნიანი):

„და აღესრულნეს არზოკ და არმაზაელი, ნუგეშინის-ცემულნი დიდად. რამეთუ სიმჴნითა მათითა უკუმოიხუნეს საზღვარნი ქართლისანი. და შემდგომად მათსა მეფობდეს შვილნი მათნი: არმაზს— ამაზასპ და შინა ქართლს — დეროკ“ (ლ. მრ. $50_{1-4}$).

4) ამზასპი—ამაზასპი მეთვრამეტე მეფე, ძე ფარსმან III-სა:

„ხოლო მეფობდა ესე ფარსმან ყოველსა ქართლსა ზედა. და ესუა ძე, და უწოდა სახელად ამაზასპ. და შემდგომად ამისსა მოკუდა ფარსმან. და შემდგომად მისსა მეფობდა ძე მისი ამაზასპ“ (ლ. მრ. $54_{15-16}$).

„ესე ამაზასპ იყო კაცი ძლიერი და დიდი გოლიათი, მსგავსი ფარსმან ქუელისა. და ამისსა მეფობასა გარდამოვიდეს ოვსნი, სპანი დიდნი, გზასა დვალეთისასა. ხოლო ვერ იგრძნა ამაზასპ მეფემან გარდამოსლვა ოვსთა ვიდრე გარდამოვლამდე მთისა“ (ლ. მრ. $55_{1-3}$). იხ. აგრეთვე, $55_{7,11,14,18}$, $56_{3,4,7}$.

„და ვითარ განთენდა, კუალად განვიდა მუნვე ამაზასპ და აღიხუნა ოროლნი. და გამოვიდა ოვსთაგან კაცი ერთი, რომელსა ერქუა სახელი ხუანხუა“ (ლ. მრ. $56_{9-10}$). იხ. აგრეთვე, გვ. $57_{9,14}$ და სხვა.

5) ამაზასპ ტაროვნელი—სომხითის ერისთავი:

---

[1] Աճառյան, Անձ. բառ., I.

„წარემართა ვახტანგ შესლვად საბერძნეთად. და მიიწივნეს სომხითს, და მოერთნეს პეროჟა-კაფას, სადა-იგი ციხე აეგო პირველ ჴსენებულსა ფეროზს, ერისთავნი სომხითისანი: სივნელი არევ, ასფურაგნელი ჯუანშერ, ტაროვნელი ამაზასპ გრიგოლის შენებულისა ქალაქისაგან, თრდატ ნათესავისაგან დიდისა თრდატისა“ (ჯუანშ. $159_{19}$).

6) ამზასპანი — ყრმა სეფეწული:

„მეორე სეფე-წული მოვიდა ყრმა, ამზასპანი; იდვა რვისა წლისა. მოიღო დედამან მისმან სარწმუნოებით და დადვა ცხედრითა წინაშე სუეტსა მას ნათლისასა...“ (ლ. მრ. $115_{5-6}$).

ძვ. სპარსული *Hamāzāspa-* hamāza (სკრ. samāja-) 'სიმრავლე, კრებული, ჯოგი' + aspa- (სკრ. ašva-) 'ცხენი' [1].

მთლიანად კომპოზიტი Hamāzāspa ნიშნავს 'ცხენმრავალს'. მსგავსი საკუთარი სახელები ხშირად გვხვდება ირანულ ენებში; ჰიუბშმანს მოჰყავს, მაგალითად, Hābspa-, haba = სკრ. sabha 'კრებული, ჯოგი' [2]. შეადარეთ აგრეთვე ფალ. bēvarāsp (ზააქის ეპითეტი) '10.000 ცხენიანი', ქართული ბევრასფი.

ეს სახელი სომხურში წარმოდგენილია *Համազասպ*-ის სახით. შდრ. აგრეთვე *Համազասպեան*.

4. **ანაკ** — წარჩინებული მთავარი, სომეხთა განმანათლებლის გრიგოლის მამა:

„ხოლო კრებულსა მას შორის იყო წარჩინებული ერთი მთავარი, სახელით ანაკ, ნათესავისაგან კოსაროს სომეხთა მეფისა“ (ლ. მრ. $60_{9}$).

„მაშინ ფარულად მოუწოდა მეფემან ანაკს, და რქუა მეფესა ანაკ: „მეფე, ცხოვნდი უკუნისამდე, მე გიძიო ღონე შურისგებისა კოსაროს ზედა“ (ლ. მრ. $60_{20}$ — $61_{1}$).

იხ. აგრეთვე, ლ. მრ. $61_{5}$, $61_{15}$ და სხვა.

ეს სიტყვა წარმოადგენს ფალაური anāk [3] სიტყვის გადმოცემას, მნიშვნელობით 'ბოროტი, უწმინდური', შდრ. ახ. სპ. ناک — nāk, საკუთარი სახელი Anāk, სომხ. *Անակ* 'პართელი მთავარი სურენის გვარიდან, წმინდა გრიგოლის მამა, სომეხთა მეფის ხოსრო არშაკიდის მკვლელი' [4].

---

[1] F. Justi, IN, გვ. 125.
[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 47.
[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 10.
[4] H. Hübschmann, AG, I, გვ. 17.

შეადარეთ აგრეთვე ფალაური საკუთარი სახელი ქალისა Anak-duxt 'ანაკის ასული'.

**შენიშვნა:** იუსტის აზრით, ეს არის სალანძღავი მეტსახელი, რომელსაც სომეხნი თავისი მეფის მკვლელს უწოდებდნენ[1].

5. **ანბაზუკ** — ო ვ ს თ ა  გ ო ლ ი ა თ ი || ა ბ ა ზ უ კ:

„მაშინ ამათ მეფეთა ქართლისათა აზორკ და არმაზელ მოუწოდეს ოვსთა და ლეკთა, და გარდამოიყვანნეს ოვსთა მეფენი, ძმანი ორნი გოლიათნი, სახელით ბაზუკ და ა ბ ა ზ უ კ, სპითა ოვსეთისათა" (ლ. მრ. $45_7$).

„მაშინ მიეტევა ა ნ ბ ა ზ უ კ შუელად ძმასა თჳსსა, ხოლო მოსწუადნა სუმბატ ჰოროლნი იგი, მიეგება და ეგრეთვე მასცა სცნა და განავლო, აღიღო და დასცა ქუეყანასა ზედა" (ლ. მრ. $46_{14}$).

ძვ. ირ. Hamabāzūka-: პირველი ტერმინი კომპოზიტისა არის პრევერბი hama-, სკრ. sama-, ფალ. ham-, ახ. სპ. ham-, მეორე—bāzuka 'ხელი', ფალ. bāzūk 'ხელი', ახ. სპ. bazu (საშ. სპ. bāz-āi, baz-īh), ავ. bāzū-[2], ოსური bazúg 'ხელი', სომხ. *Բազուկ*. იხ. ბაზუკი. შეადარეთ საკუთარი სახელი Bazūk[3] (იხ. ქვემოთ). სომხ. *Բազուկ*[4] 'ოვსთა მეფისა და სომეხი დიდებულის სახელი'. შეადარეთ აგრეთვე ანალოგიურად ნაწარმოები სკვითური სახელები.

ვ. მილერის აზრით „Имена царей осов содержат осетинские слова: Базук—'плечевая часть руки до локтя', Амбазук — 'равноплечий'"[5].

6. **ანუშარვან** (ქ ა ს რ ე  ა ნ უ შ ა რ ვ ა ნ  ს ა ს ა ნ ი ა ნ ი) — მ ი რ ი ა ნ ი ს  მ ა მ ა,  ს პ ა რ ს ე თ ი ს  მ ე ფ ე:

„და ესე ასფაგურ იყო უკანასკნელი მეფე ფარნავაზიანთა ნათესავისა. და ამის-ზე მეფე იქმნა სპარსეთს ქ ა ს რ ე  ა ნ უ შ ა რ ვ ა ნ  ს ა ს ა ნ ი ა ნ ი, რომელმან მოსრნა მეფენი აჲლალანიანნი, რომელი იცნობების არდაშირობით, ვითარცა წერილ არს ცხოვრებასა სპარსთასა" (ლ. მრ. $59_8$). ყველგან სხვაგან მოხსენიებულია, როგორც ქასრე სასანიანი ან სპარსთა მეფე.

---

[1] F. Justi, IN, გვ. 15.
[2] GrirPh, I, 2, გვ. 184.
[3] F. Justi, IN, გვ. 66.
[4] *Ա ճ ա ռ յ ա ն, Անձ. բառ.*, გვ. 361.
[5] В. Миллер, Осетинские этюды, III, გვ. 25. შენიშვნა 3.

შემონახული ძველი ირანული ფორმა ამ სიტყვისა ავესტაში არის anaōšourvānəm[1] ‘უკვდავი სული’.

კომპოზიტის პირველი წევრია anaōša ‘უხრწნელი, უკვდავი’, ხოლო მეორე—urvān ‘სული’, ფალ. anōšaḳ ruvān (anōšak ‘უხრწნელი, უკვდავი’) ხოსრო I ზეწოდება. ფაზენდ. anōšruvān, ახ. სპარსული Anōšarvān, ფირდოუსისთან Nošīrəvān, საიდანაც გვაქვს ქართული სახელი ნოშრევანი.

არაბული ფორმა ხოსრო ანუშირვანისა არის Anušarvān Kisrā[2], რომელიც, როგორც ჩანს, ამოსავალია ქართული ქასრე ანუშარვანისათვის (შდრ. ქასრე ამბარვეზი).

სომხურში ეს სახელი წარმოდგენილია *Անուշրուան Խոսրով*-ის სახით. გვხვდება აგრეთვე ფორმა *Անուշաւան*[3].

**7. ასფაგურ** (ასფაგორ) მირდატის ძე — ქართველთა მეფე:

„მეოცდასამე მეფე, ასფაგურ, ძე მირდატ მეფისა, არშაკუნიანი“ (ლ. მრ. $59_3$).

„და შემდგომად მირდატისა მეფობდა ძე მისი ასფაგურ“ (ლ. მრ. $59_4$).

„ამან ასფაგურ აღაშენა ციხე-ქალაქი უჯარმა“ (ლ. მრ. $59_6$).

„და ესე ასფაგურ იყო უკანასკნელი მეფე ფარნავაზიანთა ნათესავისა“ (ლ. მრ. $59_3$).

„და ამან კოსარო სომეხთა მეფემან უწყო ბრძოლად ქასრე მეფესა სპარსთასა, და შეეწეოდა მას ასფაგურ, მეფე ქართველთა, და ამან ასფაგურ განუხუნის კარნი კავკასიანთანი და გამოიყვანნის ოვსნი, ლეკნი და ხაზარნი, და მივიდის კოსარო მეფისა თანა სომეხთასა ბრძოლად სპარსთა“ (ლ. მრ. $59_{11}$).

„მაშინ ვითარცა დაიპყრა სომხითი სპარსთა მეფემან და შემოვიდა ქართლად, წარვიდა ასფაგურ ქართველთა მეფე ოვსეთს, რათამცა მოიმატნა სპანი ოვსეთით და განამაგრნა ციხე-ქალაქნი“ (ლ. მრ. $62_7$).

„ხოლო რაჟამს შევიდა ასფაგურ ოვსეთს, ეწია სიკუდილი და მოკუდა მუნ“ (ლ. მრ. $62_{10}$). იხ. იქვე, გვ. $62_{11}$. $63_{6,18}$, $64_6$.

„...და მიეგება მაჟან სპასპეტი და ყოველნი ერისთავნი ქართლისანი. მაშინ მოიყვანეს ასული ასფაგურ მეფისა სამშჳლდით,

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 20.
[2] F. Justi, IN, გვ. 17.
[3] *Աճառյան*, op. cit., გვ. 82.

რომელსა ერქუა აბეშურა, და შერთო იგი სპარსთა მეფემან ძესა თჳსსა, რომელი მუნ თანა ჰყვა შჳდისა წლისა, ნაშობი მჴევლისა, რომელსა ერქუა სპარსულად მიჰრან, ხოლო ქართულად მირიან“ (ლ. მრ. $64_5$). იხ. აგრეთვე, მოქც. ქართ.: 7, 10, 11.

ჩვენი ფიქრით, ა ს ფ ა რ უ გ იგივე სახელია, რაც არმაზის გათხრების დროს მოპოვებული ბერძნული წარწერის ’Ασπαρουκις (πιτιάξης)[1], მიღებული ბგერათა გადასმის შედეგად: ა ს ფ ა რ უ გ > ა ს ფ ა გ უ რ.

სახელი ჩრდილო-ირანული წარმოშობისა უნდა იყოს: *Aspār-ug. შესაძლოა აქ ჩვენ საქმე გვაქვს სიტყვასთან *aspār, asvār ‘მხედარი’, გავრცობილთან სუფიქსით -uk ‖ -ug, რომელიც ძალიან გავრცელებულია ჩრდილო-ირანულ საკუთარ სახელებში. შეადარეთ: ბ ა ზ უ კ, ა ნ ბ ა ზ უ კ, ქ ს ე ფ ა რ ნ უ გ და მისთანანი. შეადარეთ აგრეთვე ’Ασπαρ[2] ალანური საკუთარი სახელი, არაბ. asfār, ძვ. ირ. *aspabāra-, ძვ. სპ. asabāra-[3] ‘მხედარი, ცხენოსანი’, ახ. სპ. suvār, asvār.

Asparuk — სახელია ბულგარეთის სახელმწიფოს დამაარსებლისა ბალკანებზე (VI ს.), თურქისა, რომელიც სკვითურ სახელს ატარებდა. აბაევი იძლევა ამ სახელის შემდეგ ინტერპრეტაციას: aspa ‘ცხენი’+ruk, ძვ. ირ. rauka, rauča ‘სინათლე, ნათელი’, ე. ი. ‘ნათელცხენიანი’. შესადარებლად მოჰყავს ბერძნ. Λεύκιππος, სკვით. ’Ασφώρουγος, სომხ. Asparak < Aspūrak-ისაგან[4].

რომელია ამ ეტიმოლოგიებიდან უფრო მართებული, ძნელი სათქმელია.

8. **აჟლალან ბრძენი** — ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ე (მოიხსენიება პირველად ბაამანის შემდეგ, მანამდე უსახელოდ იხსენიებიან სპარსელი მეფეები).

„ხოლო ამისვე ადერკის მეფობასა გამოჩნდა კუალად მეფობა სპარსეთისა. რამეთუ შესრულ იყო ალექსანდრე და განერყუნა სპარსეთი, აქა ჟამადმდე არღარა დაჯდომილ იყო მეფე სპარსეთს, რამეთუ ადგილთა და ადგილთა იყვნეს ერისთავნი სპარსეთისა. მაშინ შეკრბეს ერისთავნი სპარსეთისანი და დასუეს მეფედ ა ჟ ლ ა ლ ა ნ ბ რ ძ ე ნ ი. მაშინ სომეხნი და ქართველნი იყვნეს მორჩილ ა ჟ ლ ა ლ ა ნ ი ს ი სპარსთა მეფისა...“ (ლ. მრ. 43, 10—15).

---

[1] გ. წ ე რ ე თ ე ლ ი, არმაზის ბილინგვა, გვ. 34, 35.

[2] F. Justi, IN, გვ. 46.

[3] A. Meillet, Vp, გვ. 70; F. Justi, IN, გვ. 34.

[4] ვ. ა ბ ა ე ვ ი, არმაზის ბილინგვის გარშემო, საქ. სსრ მეცნ. აკად. მოამბე, V, № 9, 1944, გვ. 823, ОЯФ, გვ. 157.

მეფენი აჟღალანიანნი:

„და ამის-(ასფაგურის) ზე მეფე იქმნა სპარსეთს ქასრე ანუ-შარვან სასანიანი, რომელმან მოსრნა მეფენი აჟღალანიანნი, რომელი იცნობების არდაშიროობით, ვითარცა წერილ არს ცხოვ-რებასა სპარსთასა“ (ლ. მრ. $59_{8-10}$).

უეჭველია, ჩვენ აქ საქმე გვაქვს არშაკიდების დინასტიის დამაარ-სებლის არშაკისა და არშაკუნიანების სახელთან, რომელთა არაბულ-ახალ სპარსული სახელის اشغان|اشکان-ის საშუალო სპარსული ფორმის გადმოცემას წარმოადგენს ქართული აჟღალანი და აჟღალანიანნი. შეადარეთ საშ. სპ. Ašaγān || Ašγān და Ašaγānān > ქართ. აჟღანან > აჟღალან, რომელიც გაგებულია დინასტიურ სახელად არშაკის ნაცვლად. სომხურში გვაქვს Աժխան — აჟიანი ქართული აჟღალანის შესაბამისად, ხოლო აჟღა-ლანიანნი გადმოცემულია, როგორც Արշակունիք — ‘არშაკი-დები’ [1].

დაწვრილებით აჟღალანის შესახებ იხილეთ ზემოთ, საშუალო სპარსულ სიტყვებთან.

9. **არდაშირ** — სპარსეთის მეფეთა ზეწოდება.

1) ბარამ, რომელი იწოდების არდაშიროობით, ძე სპანდიატისა.

„შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა მეფე იქმნა სპარ-სეთს ძე სპანდიატისი, რომელი არს სახელით ბარამ, რომელი იც-ნობების არდაშიროობით“ (ლ. მრ. $16_{17}$).

2) ქასრე არდაშირ სასანიანი:

„და ამის-ზე მეფე იქმნა სპარსეთს ქასრე ანუშარვან სასანიანი, რომელმან მოსრნა მეფენი აჟღალანიანნი, რომელი იცნობების არ-დაშიროობით, ვითარცა წერილ არს ცხოვრებასა სპარსთასა“ (ლ. მრ. $59_{8}$).

„აწ ვაქსენოთ ცხოვრება მირიანისი, ძისა ქასრე არდაშირისი სასანიანისა“ (ლ. მრ. $64_{14}$).

უძველესი ირანული ფორმა ამ სახელისა არის ძვ. სპ. Artax-šaϑra- ან ძვ. სპარს. Artaxšassa- [2] ‘სამართლიანად მმართველი, მეფე’.

არშაკიდულ ფალაურ წარწერებში გვაქვს Artaxšatr, სასანურ წარწერებში Artaxšēr, Artašīr, Ardašīr, ახ. სპარსული اردشیر Ardašīr, ბერძნულში დადასტურებულია ‘Ἀρταξέρξης, ’Ἀρταξάρης, ’Ἀρταξήρ, Ἀρταξίας და სხვა, ლათინურში Artaxerxes, Artaxias,

---

[1] იხ. „ქართლის ცხოვრების“ სომხური თარგმანი, ილია აბულაძის გამოცემა.
[2] A. Meillet. Vp, გვ. 170; F. Justi, IN. გვ. 34.

სირიულში Ardašīr, Artašīr, Artašahr[1], ებრაულში Artaxšasta, სომხურში Artašes, Artašir[2].

**10. არვანდ** (ი ა რ ვ ა ნ დ).

1) ა რ ვ ა ნ დ გ უ შ ნ ა ს პ ი — მ ა რ ზ ა პ ა ნ ი ქ ა რ თ ლ ი ს ა:

„წელსა მეათესა ხუასრო მეფისასა და ა რ ვ ა ნ დ გ უ შ ნ ა ს პ ი ს ა მარზაპნობასა ქართლისასა მოვიდა კაცი ერთი სპარსეთით, სოფლისა არშაკეთისაჲ, ძჱ მოგჳსაჲ, და წარმართ იყო იგი“ (ე. მცხ. $161_{1}$).

„...ამის კაცისა პატიჟი მე არარაჲ ჴელ-მეწიფების, არცა აღბმაჲ ძელსა, არცა პყრობილებაჲ, არამედ წარუძღუანო ეგე ტფილისს ქალაქსა ა რ ვ ა ნ დ გ უ შ ნ ა ს პ ს, ქართლისა მარზაპანსა და, რაჲ-იგი შეჰგვანდეს, მან უყოს, რამეთუ ყოვლისა კაცისა ქართლისა მას ჴელ-ეწიფების სიკუდილი და ცხორებაჲ“ (ე. მცხ. $163_{7}$).

„და უბრძანა უსტამ მოწოდებაჲ მათი, ხოლო განკითხვაჲ მათი არარაჲ ყო, გარნა ამათ რვაჲთაჲვე შეკრვაჲ ბრძანა და წარცემაჲ ტფილისს ა რ ვ ა ნ დ გ უ შ ნ ა ს პ ს, მარზაპანსა ქართლისასა...“ (ე. მცხ. $163_{21}$).

„და შემდგომად ექუსისა თჳსა მწოდებელი სპარსთა მეფისაჲ მოიწია ა რ ვ ა ნ დ გ უ შ ნ ა ს პ ი ს ა“ (ე. მცხ. $164_{32}$).

2) ი ა რ ვ ა ნ დ ი — მ ე ფ ე ს ო მ ხ ი თ ი ს ა.

„მაშინ მეფე იქმნა სომხითს დიდი იგი მეფე ი ა რ ვ ა ნ დ. და დაივიწყა მან კეთილი ქართველთა, ემძლავრა ფარსმანს არმაზელსა, და მოუღო საზღვარსა ქართლისასა ქალაქი წუნდა და არტანი მტკურამდე“ (ლ. მრ. $44_{14}$).

„მაშინ მოკლა სუმბატ ბივრიტიანმან ი ა რ ვ ა ნ დ, მეფე სომეხთა, და დასვა მეფედ ძმა ი ა რ ვ ა ნ დ ი ს ი, რომელსა ეწოდებოდა სახელად არტაშან“ (ლ. მრ. $45_{5}$).

უძველესი ირანული ფორმა ამ სახელისა არის ავესტური ადიექტივი aurvant-[3] ‘სწრაფი, მამაცი’, შდრ. სკრ. aurvant, aurvataspa ‘ცხენსწრაფი’ (მზის ღმერთის ეპითეტია); ფალაურში დადასტურებულია Arvand და Arvandāsp[4] საკუთარ სახელებად; ახ. სპარ-

---

[1] H. Hübschmann, AG, გვ. 28; H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 21.

[2] Աճառյան, Անձ. բառ., გვ. 305;

სომხური artašes გულისხმობს არშაკული ფალაურის ფორმებს Artaxšas, Artašas, ხოლო ქართული ა რ დ ა შ ი რ და სომხური artašir სასანური ფალაურიდან მოდის.

[3] H. Reichelt, AE, გვ. 423.

[4] F. Justi, IN, გვ. 41.

სულში Arvand (ლოჰრასპის მამა „შაჰნამეში“), ბერძნულში ’Αρυάνδης ’Ορόντης, ’Ορόντας, სომხ. *Երուանդ*[1].

ქართული ა რ ვ ა ნ დ ი უშუალოდ სასანური ფალაურიდან არის შემოსული, რაც შეეხება ლეონტი მროველთან დადასტურებულ ფორმა ი ა რ ვ ა ნ დ ს, რომელიც სომეხთა მეფის სახელს წარმოადგენს, იგი, როგორც ჩანს, სომხურ *Երուանդ*-ის გადმოცემას წარმოადგენს.

**11. არზუკ** (ა რ ზ ო კ, ა რ ძ უ კ, ა ზ ო რ კ).

1) ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე, ფ ა რ ს მ ა ნ I ა რ მ ა ზ ე ლ ი ს ძ ე:

„და დასხდეს მეფედ შემდგომად მათსა შვილნი მათნი, არმაზს ა ზ ო რ კ და შიდა ქართლსა არმაზელ“ (ლ. მრ. $45_1$).

„ხოლო ესე მეფენი არმაზელ და ა ზ ო რ კ იყვნეს კაცნი მქნენი და შემმართებელნი“ (ლ. მრ. $45_4$).

„მეცამეტე მეფენი ა ზ ო რ კ და არმაზელ, ძენი ფარსმანისი და კაოსისა, არშაკუნიანნი“ (ლ. მრ. $45_3$, $45_7$, $50_{1-5}$).

„და უფროჲსად განზორროტნეს და შეკრბეს ყოველნი სპასალარობასა ქუეშე ა რ ზ ო კ და არმაზაელისსა, ქართველთა მეფეთასა, და ყოველნი მიეტევნეს სუმბატს და სპათა სომხითისათა“ (ლ. მრ. $46_{20}$). აგრეთვე იხ. $47_{14}$.

„და იყო კლარჯეთს ერისთავი ა რ ზ ო კ მეფისა, აზნაურვეთაგანი“ (ლ. მრ. $48_4$).

საკუთარი სახელი ა რ ზ ო კ წარმოდგება საშ. სპარსული სიტყვისაგან ārzōk ‘სიხარული, სიამოვნება, სურვილი, სასიამოვნო, სასურველი’. შდრ. ტურფანის ფალაურში ფორმები: ’wrzwg, ’wržwg, ’wržwk[2] იმავე მნიშვნელობით, ახ. სპარსული آرزو, آرزوی — ārzū, arzūī[3], საკუთარ სახელად Arzū, Arzūi[4] გვხვდება „შაჰნამეში“ (სალმის ცოლის სახელია), სომხ. საკ. სახელი — *Արզու*[5].

**12. არიკ.**

„და მეფობდა ა რ ი კ რ῀ნ შიდა ციხე აღაშენა არმაზსა“ (მოქც. ქართ. $709_{21}$).

ლეონტი მროველთან არიკის ნაცვლად გვაქვს არტაგ. ჩვენი ფიქრით, არ არის სავალდებულო დავუჯეროთ ლეონტი მროველს და აღვადგინოთ ფორმა ა რ ტ ა გ ი, რომელიც ლეონტიმ რომელიმე სომ-

---

[1] H. Hübschmann, AG, I გვ. 40.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 27.
[3] H. Haïm, New-Persian-English Dictionary, გვ. 11.
[4] F. Justi, IN, გვ. 42.
[5] *Աճառյան, Անձ. բառ.*, გვ. 374.

ხური ან სპარსული წყაროს მიხედვით აღადგინა. ა რ ი კ ძალიან ჰგავს ირანულ სახელს. ძვ. ირ. *aryaka-, საშ. სპ. arīk 'არიელი, კეთილშობილი'.

ქრონოლოგიურადაც არ უდგება ა რ ტ ა გ ი ს მეფობის ხანა, რომელიც პომპეუსის ლაშქრობასთან არის დაკავშირებული და ცნობილია ბერძენი და რომაელი მწერლებისათვის, არიკის, არსაკის ძის, მეფობის ხანას[1]. პ. ინგოროყვას აზრით, ა რ ი კ-ი წარმოადგენს დამახინჯებულ ფორმას სახელისა არ[ტო]კ, რომელიც თითქოს წარმოსდგა იქიდან, რომ ორიგინალში დაწერილი იყო ქარაგმით ᲐᲠᲢᲙ (ა რ ტ კ, ე. ი. Artok, resp. Artak), რაც დამახინჯდა ᲐᲠᲘᲙ-ად (არიკ)[2].

**13. არმაზ.**

1) ა რ მ ა ზ ი (მთა, ცხვირი, ციხე):

„და ესე ქართლოს მოვიდა პირველად ადგილსა მას, სადა შეერთვს არაგვ მტკუარსა, და განვიდა მთასა მას ზედა, რომელსა ეწოდების ა რ მ ა ზ ი" (ლ. მრ. $8_{8}$).

„ამანვე არდამ მოჰკიდა კირი-ზღუდე ციხესა ა რ მ ა ზ ი ს ა ს ა და აქათ მტკურამდის, და წარმოზღუდა ც ხ ვ რ ი ა რ მ ა ზ ი ს ი ვიდრე მტკურამდე" (ლ. მრ. $13_{13}$).

„ხოლო ამან აზონ მოარღვენა ზღუდენი ქალაქსა მცხეთას საფუძვლითურთ, და დაუტევნა ოთხნი იგი ციხენი, რომელნი მოსდგომოდეს პირსა ქართლისასა: თავადი ციხე, რომელ არს ა რ მ ა ზ ი; და ერთი ციხე დასასრულსა ა რ მ ა ზ ი ს ა ცხვრისასა" (ლ. მრ. $19_{5}$).

„ვითარცა შუა ღამე ოდენ იქმნა, წარმოიქცეს ორნივე ესე მთანი, ა რ მ ა ზ და ზადენ, რეცა თუ ჩამოირღუეს და დააყენნეს წყალნი ორთავე" (ლ. მრ. $112_{13}$).

„ხოლო მცხეთოს, რომელი უგმირე იყო ძმათა მისთა, ესე დარჩა საყოფელთა მამისა მათისა ქართლოსისათა, რომელსა აწ ჰქვან ა რ მ ა ზ ი" (ლ. მრ. $9_{12}$). იხილეთ აგრეთვე, ლ. მრ.: გვ. $10_{6}$, $43_{22}$, $44_{10}$, $45_{1}$, $50_{3,6}$.

„ხოლო წმიდამან ნინო შეუსწრო ციხედ ა რ მ ა ზ ა დ, და დადგა იგი მახლობელად კერპისა მის ნაპრალსა ზღუდისასა" (ლ. მრ. $89_{5}$).

„მას ჟამსა იყო ვახტანგ წლისა ოცდაორისა; და იყო იგი უმაღლეს კაცთა მის ჟამისათა, და უშუენიერეს სახითა და ძლიერი ძალითა, რომელ ჰურვილი ქუეითი ირემსა მიეწიის, უპყრის რქა და

---

[1] იხ. Г. Меликишвили, К истории древней Грузии, გვ. 51.

[2] პ. ი ნ გ ო რ ო ყ ვ ა, საქ. მუზეუმის მოამბე, XI, გვ. 204.

დაიჭირის, და ცხენი ჭურვილი ალილის მჴართა ზედა და მცხეთით ალვიდის ციხესა არმაზისასა“ (ჯუანშ. $159_{6}$). იხ. აგრეთვე, ჯუანშ. $180_{4}$, არმაზი ქართლი, ჯუანშ. $202_{20}$.

„მოკუდა ქართლოს და დაფლეს იგი თავსა ზედა ქართლისასა, რომელსა აწ ეწოდების არმაზი“ (ლ. მრ. $8_{19}$).

2) არმაზი-ფარნავაზი (კერპი არმაზი):

„და ამანვე ფარნავაზ შექმნა კერპი დიდი სახელსა ზედა თჳსსა: ესე არს არმაზი, რამეთუ ფარნავაზს სპარსულად არმაზ ერქუა. ამართა კერპი იგი არმაზი თავსა ზედა ქართლისასა, და მიერითგან ეწოდა არმაზი კერპისა მისთჳს“ (ლ. მრ. $25_{10-13}$).

„და მოკუდა ფარნავაზ, და დაფლეს წინაშე არმაზისა კერპისა“ (ლ. მრ. $26_{11}$).

„და ხადოდეს ღმერთთა მათთა არმაზს და ზადენს და აღუთქმიდეს მათ შესაწირავთა: ოდეს მოვიდეთ მშჳდობითო“ (ლ. მრ. $85_{13}$).

„მაშინ დღესა ერთსა აღიძრნეს ერნი დიდნი მით ქალაქით, წარმავალნი დიდად ქალაქად სამეუფოდ, მცხეთად, მოვაჭრებად საჭმართა რათამე და ზორვად წინაშე არმაზ ღმრთისა მათისა“ (ლ. მრ. $88_{4}$).

„და ჰკითხა წმიდამან ნინო დედაკაცსა ვისმე ჰურიასა, ვითარმედ: „რა არს ესე?“ ხოლო მან რქუა: „ღმერთი ღმერთთა არმაზ მიუწესს, რომელ არა არს მისსა გარეშე სხუა კერპი“ (ლ. მრ. $89_{2}$). იხ. იქვე, $29_{3,13}$, $92_{1}$, $106_{10}$, $101_{17,20,21}$.

3) არმაზი (ციხე):

„ხოლო ამის სტეფანოზის-ზე მცხეთას მოაკლდებოდა და ტფილისი განძლიერდებოდა, არმაზი აოჴრდებოდა და კალა აშენდებოდა“ (ჯუანშ. $223_{12}$). იხ. აგრეთვე მოქცევ. ქართ. $750_{9}$.

„მას ჟამსა მცხეთას კათალიკოსი იყო სჳმონ-პეტრე; და მცხეთა ალთხელდებოდა და ტფილისი აღშენდებოდა, არმაზი შემცირდებოდა და კალაჲ განდიდდებოდა“ (სუმბატ დავითის-ძე, $373_{23}$).

ჩვენ ვფიქრობთ, მართალია ვეზენდონკი[1], როდესაც აღნიშნავს, რომ ქართული არმაზი, ისე როგორც სომხური *արամազդ*, აქამენიდების დროიდან არის ნასესხები ამ ენებში და არა საშუალო სპარსულიდან[2]. მართლაც, ეს სიტყვები ფონეტიკურად ყველაზე ახლოს ძველ ირანულ ფორმასთან არიან. შეადარეთ ძვ. სპარსული

---

[1] O. Wezendonk, Zu altpersisch Auramazda, გვ. 191.

[2] ჩვენ დამაჯერებლად არ მიგვაჩნია ა. ი. ბოლტუნოვას მოსაზრება, რომლის მიხედვით სახელი არმაზი გაიგივებულია ხეთურ-მცირე-აზიურ მთვარის ღვთაების სახელთან Armas და რომელსაც მხარს უჭერს გ. მელიქიშვილი. იხ. А. Болтунова, К вопросу об Армази, ВДИ, 1949, № 2; Г. Меликишвили, К истории древней Грузии, გვ. 112, 229, 287.

A(h)uramazda[1] 'ირანელთა უზენაესი ღვთაება', ავესტური Ahuramazdah, ძვ. ირ. ahura 'უფალი' (სკრ. asura) + mazda, (სკრ. medhas 'ბრძენი'). საშუალი ირანული ფორმებია Ōhrmazd, მოგვიანებით Hōrmizd, სომხ. *Արամազդ*[2].

ქართულში დაცულია აგრეთვე საშ. სპარსული ფორმა ურმიზდ.

**14. არსუკ** (არსოკ).

„ი˜ და მეფობდა არსუკ: რ˜მ კასპი შეიპყრა: და ო˜ლის ციხე: განაგო" (მოქც. ქართ. $709_{24}$).

„ი˜დ და მეფობდა იმიერ არსოკ და ამიერ ამაზაერ" (მოქც. ქართ. $710_2$).—X მეფე „მოქცევაჲ ქართლისაჲ"-ში (ლ. მროველთან=არშაკ ნებროთიანი).

არსოკ (არსოკ და ამაზაერ) XIV მეფენი (მოქც. ქართ.). (ლ. მროველთან აზორკ — და არმაზელ).

ჩვენ ვფიქრობთ, აქ საქმე გვაქვს სკვითურ სახელთან Arsuk, რომელიც ნაწარმოებია სიტყვიდან arsa, ოს. ars 'დათვი', ძვ. ირ. arša, ავ. arəša-. შეადარეთ 'Αρσάκης (სკვით. სახ.), ოს. arsæg, გვარი Arsægatæ. დაბოლოება -uk ქართულში დადასტურებულ სხვა სახელებშიც გვაქვს. შდრ. ქსეფარნუგ, ფარნუგ, ნაბარნუგ, ასფარუგ და სხვა. მეორე მხრივ, გვაქვს ქართულში არსუკ-იც (შდრ. გვარი არსუკიძე).

**შენიშვნა**: სკვითური arsa (arša) გადმოსცემს ავესტურ arəša-საც 'დათვი' და aršan-საც 'კაცი, მამრი', ამიტომ ძნელია გარკვევა, რომელ ფუძესთან გვაქვს საქმე ისეთ სახელებში, როგორიც არის 'Αρσάκης ან ჩვენი Ars-uk-. პირველ შემთხვევაში ამ სახელთა მნიშვნელობა იქნებოდა 'დათვია', ხოლო მეორეში — 'მამაცი, ვაჟკაცი'. არც ერთი ეს სახელი არ არის გამორიცხული (შეადარეთ ხევსურული დათვია). აბაევი ხაზს უსვამს იმ გარემოებას, რომ ოსურში დადასტურებულია ars მხოლოდ 'დათვის' მნიშვნელობით; ამიტომ მოსალოდნელია, რომ სკვითურშიც მისი მნიშვნელობა ყოფილიყო 'დათვი'[3].

ლ. ზგუსტა სკვითურ სახელს 'Αρσάκης თვლის სპარსული წარმოშობისად და აიგივებს ცნობილ საშუალო სპარსულ სახელთან Aršak, ძვ. ირ. Aršaka, რომელსაც ირანული ენის მკვლევართა რიგი უკავშირებს ავ. arša-ს 'კაცი, მამრი' და რიგი arša-ს 'დათვი'. იგი აღნიშნავს, რომ ეს სახელი ძალიან გავრცელებულია აგრეთვე ელინისტურ სამყაროში[4].

---

[1] H. Hübschmann, AG, გვ. 28; *Աճառյան, Անձ. բառ.*, I, გვ. 303.
[2] F. Justi, IN, გვ. 7—10.
[3] В. Абаев, ОЯФ, გვ. 155.
[4] L. Zgusta, Die Personennamen..., § 544.

**შენიშვნა:** „მოქცევაჲ ქართლისაჲ“-ის VI მეფე **არხ**-(ოკ)-ის სახელში აღდგენილია დაბოლოება **-ოკ.** შესაძლოა აქ გვქონოდა არა -ოკ -ან უკ, როგორც ეს გვაქვს X და XIV მეფეთა სახელებში, არამედ -აკ, მითუმეტეს, რომ ლ. მროველი მას გადმოსცემს როგორც aršak არშაკს (არშაკ არშაკუნიანი).

X და XIV არსუკ და არსოკ ერთი და იგივე სახელია (უ და ო ხშირად ენაცვლება ერთმანეთს ძველ ქართულ ძეგლებში). ვფიქრობთ, შეცდომაა ლ. მროველის მიერ X არსუკ-ის „არშაკ ნებროთიანად“ გადმოცემა. ხოლო XIV არსოკის — აზორკად გადმოცემა უკვე ორთოგრაფიული ხასიათის აღრევის შედეგია, და შეიძლება გადამწერებს მიეწეროს.

**15. არტაგ** — არშაკის ძე, ქართველთა მეფე.

„მოკუდა არშაკ, და მეფე იქმნა ძე მისი არტაგ“ (ლ. მრ. $30_9$).

„და ესე მეფე არტაგ ორ წელ ოდენ მეფობდა“ (ლ. მრ. $30_{11}$).

„ვერ წინააღუდგა მათ არტაგ, მეფე ქართველთა, რამეთუ დიდ იყო ძალი სპარსთა, არამედ განამაგრნა ციხენი და ქალაქნი“ (ლ. მრ. $30_{14}$).

ფალაური საკუთარი სახელი Artak[i] [Artakĕ zi Rēv]; სირიული Arđak; სომხური *Արտակ*[1].

იუსტი ამ სახელს მიიჩნევს ძვ. სპარსული საკუთარი სახელის Artaxšassa-ს[2] კნინობით ფორმად Arta-ka, აჭარიანი მას უკავშირებს არტავაზდს, არტაშანს და სხვა მსგავს სახელებს (რომელთაც პირველ კომპონენტად arta აქვთ). ჩვენი ფიქრით, შესაძლებელია ეს სახელი დამოუკიდებელი საშ. ირანული სიტყვიდან წარმოდგება, სახელდობრ, საშ. სპარსულში დადასტურებული სიტყვიდან artāk[3], რომელსაც ნიბერგი თარგმნის brausend, schnell ‘სწრაფი, მარდი’ და რომელიც საკუთარ სახელადაც შეიძლება ყოფილიყო გამოყენებული.

**16. არტავაზ.**

1) სომეხთა მეფის არტაშანის ძე:

„მაშინ წელსა მესამესა მოვიდა სუმბატ ბივრიტიანი და ორნი ძენი მეფისანი არტავაზ და ტიგრან, ყოვლითა სპითა სომხითისათა“ (ლ. მრ. $49_{10}$).

2) არტავაზი — ძე საურმაგ სპასპეტისა, ვახტანგ გორგასალის ძუძუს მტე:

„და თანა ჰყვებოდეს მას (ვახტანგს) ორნი მჴედარნი: არტა-

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 28,30; *Աճառյան, Անձ. բառ.*, I, გვ. 303.

[2] A. Meillet, Vp, გვ. 68.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 21.

ვაზ ძეძუსმტე, ძე საურმაგ სპასპეტისა, და ბივრიტიან სეფეწული" (ჯუანშ. $156_{10}$).

„და მოუწოდა ა რ ტ ა ვ ა ზ ს, ძუძუსმტესა მისსა, და დაადგინა იგი ერისთავად" (ჯუანშ. $177_{10}$).

„ხოლო ა რ ტ ა ვ ა ზ აღაშენა ციხე არტანუჯისა, და მონასტერი რომელ არს ოპიზა, და სამნი ეკლესიანი: დაბა მერისა, შინდობისა და ახიზისა (ჯუანშ. $178_{3}$). იხ. აგრეთვე $185_{20}$, $186_{7,14}$, $189_{17}$, $204_{3}$.

ძველი სპარსული Aztavazdah-, ავ. Ašavazdah-, ფალაური Artavazd, ბერძნული Ἀρταουάσδης (Ἀρτάβασδος), ლათინური Artavasdes, Artaosdes—მიდიელ და სომეხ მეფეთა სახელი. შდრ. სომხ. *Արտաւազդ*[1].

**17. არშაკ.**

1) ა რ შ ა კ — მ ე ფ ე ს ო მ ხ ი თ ი ს ა:

„ეზრახა მირვან ა რ შ ა კ ს, და მისცა ასული თჳსი ძესა ა რ შ ა-კ ი ს ს ა, ა რ შ ა კ ს" (ლ. მრ. $28_{20-21}$).

2) ა რ შ ა კ — ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე ფ ა რ ნ ა ჯ ო მ ი ს შ ე მ დ ე გ, ს ო მ ე ხ ი მ ე ფ ი ს ძ ე:

„მოგუეც ძე შენი ა რ შ ა კ, რომელსა უზის ცოლად ნათესავი ფარნავაზიანთა, მეფეთა ჩუენთა" (ლ. მრ. $29_{12}$). იხ. აგრეთვე, $29_{15}$; $30_{4}$, $30_{9}$.

3) მ ე ც ხ რ ე მ ე ფ ე, მ ე ო რ ე ა რ შ ა კ, ძ ე მ ი რ ვ ა ნ ი ს ი, ნ ე ბ რ ო თ ი ა ნ ი:

„ხოლო ესე ა რ შ ა კ მეფე იყო დედით ა რ შ ა კ უ ნ ი ა ნ ი და მამით ნებროთიანი და ფარნავაზიანი. ამან ა რ შ ა კ განაშუენა ნელქარ, ქალაქი კახეთისა, რომელ არს ნეკრესი, და ჰმატა სიმაგრესა უფლისციხისასა" (ლ. მრ. $33_{10}$).

„და მშჳდობით შეკრბეს ერთად სომეხნი და ქართველნი და სპარსნი რანისანი, და მოიღეს ქართველთა გჳრგჳნი ა რ შ ა კ ი ს ი, და დაადგეს ადერკის და წარმოიყვანეს" (ლ. მრ. $35_{9}$).

ძველი სპარსული Aršaka-[2] (arša 'დათვი', ავ. arəša-, სკრ. ṛkša-, ბერძნ. ἄρκτος, ლათ. ursus)+სუფიქსი -ka, ე. ი. 'დათვია'. შეადარეთ ბერძნული Ἀρσάκης, ლათ. Arsaces, არაბული Ašak, სირიული Aršakaga 'მეფური', სომხ. *Արշակ*[3].

**18. არტაბან** (ა რ ტ ა შ ა ნ) — ს ო მ ე ხ თ ა მ ე ფ ე:

„მაშინ მოკლა სუმბატ ბივრიტიანმან იარვანდ, მეფე სომეხთა, და დასვა მეფედ ძმა იარვანდისი, რომელსა ეწოდებოდა სახელად ა რ ტ ა შ ა ნ (არტაბან)" (ლ. მრ. $45_{6}$).

---

[1] H. Hübschmann, AG. I, გვ. 30.
[2] F. Justi, IN, გვ. 27.
[3] H. Hübschmann. AG, I, გვ. 27; *Աճառյան*, op. cit., გვ. 290.

„მაშინ წარმოემართა ძალითა თჳსითა ყოვლითა ა რ ტ ა შ ა ნ, მეფე სომეხთა, და სპასპეტი მისი სუმბატ ბივრიტიანი“ (ლ. მრ. $48_9$).

„და ესეცა აღუთქუეს ქართველთა, ვითარმედ: „ქალაქსა ამას ჩუენსა დრამა ა რ ტ ა შ ა ნ მეფისა ხატითა დავსცეთო“ (ლ. მრ. $49_{18}$).

ძველი სპარსული Artabānu-, საშ. სპარსული Arδavān [1], ბერძნული 'Αρτάβανος, ლათ. Artabānus, არაბული და ახალი სპარსული اردوان ardavān, სომხური Արտաւան [2].

ა რ ტ ა შ ა ნ — მიღებულია შ-სა და ბ-ს აღრევის ნიადაგზე. შდრ. ა რ დ ა ბ ი რ და ა რ დ ა შ ი რ და სხვა.

**19. არჩილ.**

1) თ რ დ ა ტ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ვ ე ლ თ ა მ ე ფ ე (ძ მ ი ს წ უ ლ ი მ ი რ დ ა ტ ი ს ა):

„მაშინ შეითქუნეს აზნაურნი ქართლისანი, მოიყვანეს და დასუეს მეფედ მცხეთას ძე თრდატისი, ძმისწული მირდატისი, მეფისა წარტყუენულისა, სახელით ა რ ჩ ი ლ“ (ჯუანშ. $139_{12}$).

„მეოცდათერთმეტე მეფე, ა რ ჩ ი ლ. ძე მირდატ მეფისა. ხოსროიანი“ (ჯუანშ. $140_1$).

„ამან ა რ ჩ ი ლ მოიყვანა ცოლი საბერძნეთით, ნათესავი ივბიმიანოს მეფისა, სახელით მარიამ, და განაცხადა მტერობა სპარსთა...“ (ჯუანშ. $140_2$).

„მაშინ ა რ ჩ ი ლ მეფემან აღაშენა ეკლესია სტეფან-წმიდისა მცხეთას, კართა ზედა არაგჳსათა, სადა იყვნეს კოშკნი მტკიცენი საბრძოლონი, რომელნი მასვე აღეშენნეს“ (ჯუანშ. $140_{20}$).

„ამის ა რ ჩ ი ლ ი ს-ზ ე გარდაიცვალნეს სამნი ეპისკოპოსნი: იონა, გრიგოლი და ბასილი. და ბასილისა შემდგომად ამანვე ა რ ჩ ი ლ დასუა ეპისკოპოსი, რომელსა ერქუა მობიდან“ (ჯუანშ. $142_{1,3}$). იხ. აგრეთვე ჯუანშერთან, გვ. $141_{11,24}$, $143_1$ და სხვა.

2) ა რ ჩ ი ლ II ს ტ ე ფ ა ნ ო ზ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„ხოლო სტეფანოზს ესხნეს ორნი ძენი ა რ ჩ ი ლ და მიჰრ“ (ჯუანშ. $232_{23}$).

„და განუყო ყოველი ხუასტაგი სამეფოსა მისისა, საგანძური ოქროსა და ვეცხლისა და თუალთა პატიოსანთა: და ნახევარი წარიღო ქუეყანასა ეგრისსა და წარიყვანა ძე თჳსი პირმშო მიჰრ; და ნახევარი საქონელისა მისისა მისცა ა რ ჩ ი ლ ს, უმრწემესსა ძესა თჳსსა. ხოლო ა რ ჩ ი ლ დაჰფლა საგანძური უფროსი ჴევსა კახეთისასა“ (ჯუანშ. $232_{23}$).

---

[1] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 21.

[2] H. Hübschmann, AG, გვ. 30. Աճառյան, Անձ. բառ., I, გვ. 316

„და ეჩუენა მას ღამესა ა რ ჩ ი ლ ს ანგელოზი უფლისა, რომელმან რქუა მას: „წარვედით და ეწყუენით აგარიანთა, რამეთუ მიმივლენიაა მათ ზედა გუემა სასტიკად მომსრველი, კაცითგან მიპირუტყუთამდე" (ჯუანშ. $237_{11}$).

„მეორმოცდაოთხე მეფე, ა რ ჩ ი ლ, ძე სტეფანოზ მეფისა და ძმა მეფისა მირისა, ხოსროიანი" (ჯუანშ. $241_{13-14}$).

„ხოლო ა რ ჩ ი ლ მოუწოდა ერისთავთა ქართლისათა, და მისცნა ძმისწულნი მისნი" (ჯუანშ. $241_{16}$).

„წარმოვიდა არჩილ და დაემკვიდრა ეგრისს ვიდრე შორაპნამდე" (ჯუანშ. $243_{4}$).

„ამისა შემდგომად მოვიდა ა რ ჩ ი ლ კახეთად, და ყოველთა ტაძრეულთა მისთა მიუბოძა კახეთი, და აზნაურ ყვნა იგინი, აღაშენა ეკლესია საძმორს, შეირთო ცოლი ასული გუარამ კურაპალატისა, რომელი იყო შვილთაგან ვახტანგ მეფისათა, ბერძნის ცოლისა ნაშობთა" (ჯუანშ. $243_{16}$).

„და ესხნეს ა რ ჩ ი ლ ს ძენი ორნი: ჯუანშერ და იოვანე, და ასულნი ოთხნი: გუარანდუხტ, მარიამ, მირანდუხტ და შუშან" (ჯუანშ. $244_{18}$).

„ხოლო წმიდამან ა რ ჩ ი ლ განიზრახა გონებასა თჳსსა, სიმჴნითა გულისა მისისათა, რათა მივიდეს და ნახოს, და ითხოვოს მისგან მშჳდობა, ქუეყანისა და დაცვა შეურყეველად ეკლესიათა და არა დაპატიჟება დატევებისათჳს სჯულისა" (ლ. მრ. $245_{9}$).

„ხოლო წმიდამან ა რ ჩ ი ლ ყოვლადვე არა თავს-იდვა სიცბილი მისი, და მტკიცითა გონებითა მიუგო და რქუა..." (ლ. მრ. $246_{1}$).

„მაშინ რქუა ასიმ წმიდასა ა რ ჩ ი ლ ს: „რომლისა ღმერთი მოკუდავი არს და სასოება ცხოვრებისა მოკუდავისა მიმართ აქუს, ჯერ არს მისიცა სიკუდილი" (ლ. მრ. $247_{18}$). იხ. აგრეთვე $248_{8}$, $248_{14}$ და სხვა.

ფ. იუსტი ქართულ სახელს ა რ ჩ ი ლ აიგივებს სპარსულ Artašīr-თან[1], რაც, რა თქმა უნდა, შესაძლებელია, მაგრამ არ არის სავალდებულო; რაიმე პირდაპირი მითითება ამაზე ძველ ქართულ ძეგლებში არა გვაქვს (მაგალითად, არსად არ არის ნათქვამი, როგორც ეს სხვა მრავალ შემთხვევებში გვაქვს, რომ „არჩილს სპარსულად არდაშირ ერქუა" ან სხვა ამის მსგავსი). სპარსული Artašīr-იც ქართულში არდაშირის სახით არის დაცული, იხ. ზემოთ.

ჩვენ შესაძლებლად მიგვაჩნია, აგრეთვე, ქართული არჩილის შემდეგი ეტიმოლოგია: ძველ სპარსულში დადასტურებულია ეპითეტი

[1] F. Justi, გვ. 64.

ariyačissa[1] 'არიელთა მოდგმისა', ariya 'არიელი'+čissa 'ნათესავი, თესლი, მოდგმა', ავ. čiϑra-, ფალაური და ახალი სპარსული čihr 'ტომი, თესლი', რომელიც ძალიან ხშირად გვევლინება მეორე ელემენტად საკუთარ სახელებში. შეადარეთ Manūčihr, ახ. სპ. Minōčihr, Dēvčihr 'დევის მოდგმა', ფაზ. Dēvčihr, Gaučiϑra, ახ. სპ. Gōzihr, ავ. hučiϑra 'კეთილშობილი, ლამაზსახიანი', ფალაური — hūčihr, ახ. სპარსული hujir, hužir 'ლამაზი, მშვენიერი' და სხვა. ძვ. სპარსული Ariyačiϑra-ს საშ. სპარსული ფორმა იქნებოდა *Arčihr, რომელსაც ქართულში კანონზომიერად უნდა მოეცა ა რ ჩ ი რ > ა რ ჩ ი ლ (h ქართულში ჩვეულებრივ იკარგება, ხოლო r დისიმილაციის შედეგად გვაძლევს l-ს). შეადარეთ საშ. სპ. Burzmihr > ქართული ბ უ ზ მ ი ლ, Zarmihr > ქართ. ზ ა რ მ ი ლ და სხვა.

**20. აფრიდონ** (არფიმო).

1) ა ფ რ ი დ ო ნ — ნ ა თ ე ს ა ვ ი ნ ე ბ რ ო თ ი ს ი ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ თ ა ნ:

„და გამოჩნდა ნათესავთა შორის ნებროთისთა კაცი ერთი გმირი, რომლისა სახელი ა ფ რ ი დ ო ნ, „რომელმან შეკრა ჯაჭვითა ბევრასფი, გუელთა უფალი, და დააბა მთასა ზედა, რომელ არს კაცთ შეუვალიო" ($12_{24}$).

„ესევითარი წერილ არს ცხოვრებასა სპარსთასა. ა ფ რ ი დ ო ნ ეუფლა ყოველსა ქუეყანასა სპარსთასა: ხოლო რომელთამე ქუეყანათა შევზავნნა ერისთავნი, ჴელადნი მისნი..." ($13_{2}$).

„ხოლო ოდეს განუყო ა ფ რ ი დ ო ნ ყოველი ქუეყანა სამთა ძეთა მისთა, მაშინ რომელსაცა ძესა მისცა სახლად ს პ ა რ ს ე თ ი, და მასვე ხუდა წილად ქართლი, რომელსა სახელად ერქუა იარედ" ($13_{17}$).

„მიერითგან უცალო იქმნეს ძენი ა ფ რ ი დ ო ნ ი ს ნ ი, რამეთუ იწყეს ბრძოლად ურთიერთას. და მოკლეს ორთა ძმათა იარედ, ძმა მათი" ($13_{17}$).

2) ა ფ რ ი დ ო ნ ი (ფ რ ი დ ო ნ ი) დ ა ვ ი თ ა ღ მ ა შ ე ნ ე ბ ლ ი ს ი ს ტ ო რ ი კ ო ს თ ა ნ ($339_{5}$).

კონტექსტები ლეონტი მროველიდან გვიჩვენებს, რომ ჩვენ აქ საქმე გვაქვს ძველი ირანელი გმირის სახელთან (ავესტა, შაჰნამე), შდრ. ავესტური Θraētaona „გველეშაპ დაჰაკის დამმარცხებელი გმირი", ფალაური Frētūn[2], ფაზენდური Frēdūn, ახ. სპარსული Farēdūn, Fēr-

---

[1] იხ. დარიოსის წარწერა ნახშ-ი რუსტამიდან და სხვები. დარიოსი თავის თავზე ამბობს: Pārsa, Pārsahya, pussa, Ariya, Ariyačissa 'სპარსელი, სპარსელის ვაჟი, არიელი, არიელთა მოდგმისა'.

[2] F. Justi, გვ. 331.

ıdūn, Afridūn, საიდანაც მოდის ქართული ა ფ რ ი დ ო ნ ი და ფ რ ი დ ო ნ ი. სომხურში ეს სახელი დადასტურებულია Հրուդին-ის[1] სახით < ფალ. Frēdūn-იდან. ქართულ ფოლკლორში დაცულია აგრეთვე ავესტურ ფორმასთან ახლო მდგომი თ რ ი თ ი ნ ო[2].

**21. ბაამან** (შეცდომით ბ ა რ ა მ ა დ წოდებული)—ს პ ა რ ს ე თ ი ს მეფე, ძე ს პ ა ნ დ ი ა ტ ი ს ა:

„შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა მეფე იქმნა სპარსეთს ძე სპანდიატისი, რომელი არს სახელით ბ ა რ ა მ (ბ ა ა მ ა ნ), რომელი იცნობების არდაშიროობით...“ (ლ. მრ. $16_8$, შენ. 16, სქ. 3).

ახ. სპარსული და არაბული Bahman — بهمن < საშ. სპ. Vōhuman, ავ. Vohu-manā[3] ‘კეთილი სული, აზრი’, სომხ. Bahman[4].

**22. ბაზუკ, ბაზოკ** — ო ვ ს თ ა მ ე ფ ე:

„მაშინ ამათ მეფეთა ქართლისათა აზორკ და არმაზელ მოუწოდეს ოვსთა და ლეკთა, და გარდამოიყვანნეს ოვსთა მეფენი, ძმანი ორნი გოლიათნი, სახელით ბ ა ზ უ კ და აბაზუკ, სპითა ოვსეთისათა“ (ლ. მრ. $45_7$).

„და ბ ა ზ ო კ ოვსთა მეფემან სთხოვა მუქარა, მიუგზავნა მოციქული და ითხოვა თავის-თავ ბრძოლა“ (ლ. მრ. $46_9$).

„ხოლო სუმბატ ალიჭურა და აღჯდა ვარსამატსა თჳსსა და განვიდა განწყობილთა შორის. და მუნით გამოჯდა ბ ა ზ ო კ“ (ლ. მრ. $46_{10}$).

ავესტური bāzū-[5] ‘ხელი’, სკრ. bāhū- ‘ხელი’, ფალაური bāzāi, bāzīh, ახ. სპარსული bāzū, სომხ. *բազուկ*, ოსური bázug[6].

საკუთარ სახელად გვხვდება ირ. Bāzūk[7], სომხ. *Բազուկ*[8] — სომეხი დიდებულის სახელი.

**23. ბაგრატ.**

1) მ ა მ ა ბ ა გ რ ა ტ ო ნ ი ა ნ თ ა (ერთი შვიდმათაგანი):

„ესენი წარმოვიდეს ეკლეციით, რომელნი მონათლნა რაქაელ

[1] H. Hübschmann, AG, I. გვ. 32.
[2] გ. ახვლედიანი, „ავესტა“, ლიტერატურული ძიებანი, II, 1944, გვ. 4.
[3] F. Justi, გვ. 374-375; AirWb, გვ. 1131
[4] *Աճառյան, Անձ. բառ.*, I, გვ. 372.
[5] H. Reichelt, AE, II, გვ. 184.
[6] GrirPh, I, 2, გვ. 184.
[7] F. Justi, გვ. 66.
[8] *Աճառյան, Անձ. բառ.*, გვ. 355.

ჳედოფალმან, ძმანი შვდნი ჰურიანი, ტყუეობით მოსრულნი ქუე-ყანით ფილისტიმით, და ნათელ იღეს ეკლეცს ჴელითა რაქაელ დე-დოფლისათა, რომელმან სამთა მათგანთა უცვალა სახელი: რამეთუ ერთსა სახელ სდვა მუშელ, და ერთსა ბ ა გ რ ა ტ, რომელ არს მამა ბაგრატონიანთა, ერთსა აბგავარ; ერთი შემოიყვანა სიძედ და ორნი მათგანნი ამზახნა სომხითის მეფეთა" (სუმბატ დავითის-ძე, $374_3$).

2) ბ ა გ რ ა ტ მ ა მ ფ ა ლ ი ა რ ტ ა ნ უ ჯ ე ლ ი, ძე ს უ მ ბ ა ტ ა რ-ტ ა ნ უ ჯ ე ლ ი ს ა (მას ჰყავდა 4 ძე: ადარნასე, გურგენი, აშოტი და დავითი):

„გარდაიცვალა ბ ა გ რ ა ტ მამფალ-არტანუჯელი, ძე სუმბატ მამფალ ანთიპატი არტანუჯელისა, ძისა ადარნასესი, და ძმა და-ვით მამფალ მონაზონ-ქმნილისა, ქორონიკონსა რ̃კთ" (მატ. ქართ. $260_6$). იხ. აგრეთვე, $260_{9,11,13,15,17}$.

„და მამფალი სუმბატ არტანუჯელი, ძე ადარნასესი, ძისა აშოტ დიდისა, გარდაიცვალა ქრონიკონსა რ̃თ, და დაუტევნა ძენი ორნი: ბ ა გ რ ა ტ მ ა მ ფ ა ლ ი არტანუჯელი და დავით მამფალი" (სუმბატ დავითის-ძე, $379_{20}$). იხ. იქვე, გვ. $380_{4,15}$, $381_{18,21}$, $380_{5,6}$.

3) ბ ა გ რ ა ტ ა რ ტ ა ნ უ ჯ ე ლ ი—ძ ე ს უ მ ბ ა ტ ე რ ი ს თ ა ვ ი ს ა:

„გარდაიცვალა სუმბატ ერისთავთ-ერისთავი, ძე მის დავით მამ-ფალ მონაზონისა, ქორონიკონსა ს̃Ʊ, და დაუტევნა ძენი ორნი: და-ვით და ბ ა გ რ ა ტ" (მატ. ქართ. $259_{17}$).

„გარდაიცვალა ესე ბ ა გ რ ა ტ, ძე სუმბატისი და ძმა დავითისი, ქორონიკონსა ს̃Ʊ, მასვე წელსა, რომელსა წელსა მოკუდა მამა მისი სუმბატ, და დაუტევნა ძენი ორნი: გურგენ და ბ ა გ რ ა ტ" (მატ. ქართ. $259_{18}$). იხ. აგრეთვე, $383_{3,9}$.

„გარდაიცვალა სუმბატ ერისთავთა-ერისთავი, კაცი მართალი, ძე დავით მამფლისა, არტანუჯელი, ქრონიკონსა ს̃Ʊ და დაუტევნა ძენი ორნი: დავით და ბ ა გ რ ა ტ" (სუმბატ დავითის-ძე, $381_{25}$).

„და შემდგომად მიცვალებისა მისისა დღესა მეორმოცესა გარ-დაიცვალა ძე მისი ბ ა გ რ ა ტ, და დაუტევნა ძენი ორნი: სუმბატ და გურგენ" (სუმბატ დავითის-ძე, $381_{26}$).

„და ამან ბაგრატ კურაპალატმან მოიყვანნა კლარჯნი ჴელმწიფენი სუმბატ და გურგენ, ძენი ბ ა გ რ ა ტ არტანუჯელისანი, თჳსნი მამის დისწულისანი, დარბაზობად მის წინაშე ციხესა შინა ფანას-კერტისასა, და მუნ შინა შეიპყრნა იგინი" (სუმბატ დავითის-ძე, $382_{22}$). იხ. იქვე, $381_{26}$.

4) ბაგრატი — ძე დავითის ერისთავისა, ძისა ბაგრატ მამფლისა:

„გარდაიცვალა დავით, ძე ბაგრატ არტანუჯელისა, ქრონიკონსა რ́მ́ზ, და დაუტევა ძე მცირელსა შინა ცოლისა თჳსისასა, რომელსა-იგი ეწოდა ბაგრატ“ (სუმბატ დავითის-ძე, $380_{15}$).

5) ბაგრატ — ძე სუმბატ არტანუჯელისა:

„და სუმბატ დაუტევა ძე ერთი სახელით ბაგრატ“ (მატ. ქართ. ჩანართი, $258_{22}$).

„ამისა შემდგომად ბაგრატ მეფემან მოვლო ყოველი სამეფო თჳსი, აფხაზეთი, ჰერეთი და კახეთი, მოვიდა და დაიზამთრა ჴევთა ტაოსთა, და მო-რა-იწია ზაფხული, მოვიდა მასვე ციხესა ფანასკერტისასა, წელსა მესამესა და მუნ შინა გარდაიცვალა ესე ბაგრატ მეფე“ (მატ. ქართ. $283_{16}$).

6) ბაგრატ I კურაპალატი, აშოტ I დიდი კურაპალატის ძე:

„მეორმოცდაშვიდე კურაპალატი, ბაგრატ, ძე აშოტ კურაპალატისა და ძმა ადარნასესი და გუარამისი, ბაგრატოანი“ (მატ. ქართ. $255_{4}$).

„ხოლო ამან ბაგრატ და ძმათა მისთა დაიპყრეს არტანუჯით გამოღმართ მათი ნაქონები იგი მამულები მამისა მათისა, და მორჩილობდეს სარკინოზთა. ხოლო ვითარ მოვიდა მოჰამედ ქართლს და მიერთო მას ბაგრატ კურაპალატი, მაშინ გამოვიდა საჰაკ, ამირა ტფილელი, ლაშქრითა და დადგა რეჯს, ხოლო მოჰამედ და ბაგრატ წარიღეს უფლისციხე“ (მატ. ქართ. $255_{7-10}$).

„გარდაიცვალა ბაგრატ კურაპალატი, ძმა ამის ადარნასესი, ქორონიკონსა ჟ́ვ, და დაუტევნა სამნი ძენი: დავით, აშოტ და ადარნასე“ (მატ. ქართ. $258_{1}$). იხ. აგრეთვე, $258_{2,4,14,18}$, $255_{18}$, $256_{6}$.

„და წარემართა (აშოტ), რათა წარვიდეს საბერძნეთად და თანა ჰყვეს მას დედა და ცოლი და ორნი ძენი ასაკითა ჩჩვლნი, უხუცესი ადარნასე და შედეგი ბაგრატ“ (სუმბატ დავითის-ძე, $376_{17}$).

„ხოლო არტანუჯით გამოღმართ დაიპყრეს მათი ნაქონები იგი მამულები მამისა მათისა, დასუეს ბაგრატ კურაპალატად“ (სუმბატ დავითის-ძე, $378_{9}$). $378_{14,15}$, $379_{6}$.

7) ბაგრატ მაგისტროსი — ძე ადარნასე I ქართველთა მეფისა:

„გარდაიცვალა ძმა ამათი და ძე ადარნასე მეფისა, ბაგრატ მაგისტროსი კურაპალატი, ქორონიკონსა რჲ́ე“ (მატ. ქართ. $266_{10}$).

„გარდაიცვალა ადარნასე, ქართველთა მეფე, ძე დავით მოკლუ-ლისა, ქრონიკონსა რ~მ~გ, და დაუტევნა ძენი ოთხნი: დავით, რო-მელი შემდგომად მამისა თჳსისა ქართველთა მეფე იქმნა, აშოტ კურაპალატი, და ბ ა გ რ ა ტ მაგისტროსი, და სუმბატ, რომელი ძმათა შემდგომად კურაპალატად დასუეს" (სუმბატ დავითის-ძე, $380_{19}$).

„გარდაიცვალა ბ ა გ რ ა ტ მაგისტროსი, ძე ადარნასე ქართველ-თა მეფისა, ქრონიკონსა რ~ჲ~ე, თუესა მარტსა, და დაუტევა ძე თჳსი ადარნასე, რომელი შემდგომად მამისა თჳსისა მაგისტროსი იქმნა..." (სუმბატ დავითის-ძე, $381_4$).

8) ბ ა გ რ ა ტ II რ ე გ ვ ე ნ ი — ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს მ ე ფ ე, ბ ა გ-რ ა ტ III პ ა პ ა, ძ ე ს უ მ ბ ა ტ I კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი ს ა:

„გარდაიცვალა სუმბატ მეფე-კურაპალატი, ძე ადარნასე მეფისა, და ძმა დავით მეფისა, ქორონიკონსა რ~ოჟ, და დაუტევნა ძენი ორნი: ბ ა გ რ ა ტ რ ე გ უ ე ნ ი, რომელი შემდგომად მამისა თჳსისა მეფე იქმნა, და ადარნასე კურაპალატი" (მატ. ქართ. $266_{16}$). იხ. იქვე, $266_{22,23}$, $277_4$, $278_{13}$. აგრეთვე, სუმბატ. $381_{14,22,31}$.

9) ბ ა გ რ ა ტ ე რ ი ს თ ა ვ თ - ე რ ი ს თ ა ვ ი — ძ ე ა დ ა რ ნ ა ს ე კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი ს ა:

„გარდაიცვალა ბ ა გ რ ა ტ, ძე ამისა ადარნასე კურაპალატისა, ქორონიკონსა რ~პთ" (მატ. ქართ. ჩანართი, $266_{13}$).

„მოკუდა უნებლიეთ (ფიჩჳთა, ადარნასე) და დაუტევა ძენი: ბ ა-გ რ ა ტ და დავით ერისთავთ-ერისთავი. გარდაიცვალა ესე ბ ა გ-რ ა ტ ერისთავთ-ერისთავი, ძე ადარნასე კურაპალატისა, ქრონი-კონსა რ~პ~ვ, ხოლო ძმა მისი დავით კურაპალატი იქმნა დიდად" (სუმბატ დავითის-ძე, $381_{18}$).

10) ბ ა გ რ ა ტ III ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს მ ე ფ ე, ძ ე გ უ რ გ ე ნ ი ს ა, ა ს უ ლ ი ს წ უ ლ ი გ ი ო რ გ ი ა ფ ხ ა ზ თ ა მ ე ფ ი ს ა:

„ამან (ივანე მარუშის ძემ) წარავლინა მოციქული წინაშე დავით კურაპალატისა; აწჳა, რათა გამოილაშქროს ძალითა მისითა, აღი-ღოს ქართლი: ანუ დაიმჭიროს თჳთ ანუ უბოძოს ბ ა გ რ ა ტ ს, ძესა გურგენისსა, ასულის წულსა გიორგი აფხაზთა მეფისასა, რომელსა იყოდა დედულად აფხაზეთი და ქართლი" (მატ. ქართ. $272_{11}$). იხ. აგრეთვე $272_{19,20}$.

„და ვითარ შეიქცა მუნით გარე, დაუტევნა უფლისციხე გურ-გენ და ძე მისი ბ ა გ რ ა ტ. მას ჟამსა იყო ბ ა გ რ ა ტ ჯერეთ ასა-კითა თჳსითა უსრულ, ამისათჳს თანაგანმგებლად დაუტევა მამა მისი გურგენ" (მატ. ქართ. $274_6$). იხ. აგრეთვე, $278_1$, $281_{17}$, $283_7$, $275_{9-10}$, $283_{22}$ და სხვა.

„და მივიდეს მის წინაშე ბ ა გ რ ა ტ აფხაზთა მეფე და მამა მისი გურგენ. და მოსცა მათ ბასილი მეფემან, პატივი — გურგენს მაგისტროსობა და ბ ა გ რ ა ტ ს კურაპალატობა, რათამცა ვითარ მტერ ყვნა ერთმანერთისა მიმართ მამა-ძენი ესე, და ამით ღონითა იძმაცუა" (სუმბატ დავითის-ძე, $382_{9-10}$). იხ. აგრეთვე $381_1$ და სხვა.

11) ბ ა გ რ ა ტ IV ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს მ ე ფ ე, ძ ე გ ი ო რ გ ი I-ი ს ა:

„(გიორგის) ესხნეს შვილნი ოთხნი: ძენი ბ ა გ რ ა ტ და დემეტრე, და ასულნი გუარანდუხტ და კატა" (მატ. ქართ. $291_6$).

„მეორმოცდაცამეტე მეფე ქართლისა და აფხაზეთისა, ბ ა გ რ ა ტ, ძე გიორგი მეფისა, ბაგრატოანი" (მატ. ქართ. $291_{10}$).

„შემდგომად მიცვალებისა დიდისა მეფისა გიორგისსა, მასვე ჟამსა მეფე იქმნა ბ ა გ რ ა ტ ყოველსა მამულსა სამეფოსა მისსა ზედა, ზემოსა და ქუემოსა, წელიწდისა ცხრისასა" (მატ. ქართ. $291_8$).

„და ვითარ დიდად იღელვებოდა ქუეყანა ესე, კუალადცა პატივ-სცა ღმერთმან ბ ა გ რ ა ტ ს, აფხაზთა და ქართველთა მეფესა. ეწია სენი სასიკუდინე კოსტანტინე მეფესა" (მატ. ქართ. $293_3$). იხ. აგრეთვე, $295_{21,9}$; $296_{15,18}$; $299_{9,18}$; $302_{18}$; $303_2$.

„ხოლო დიდმან ბ ა გ რ ა ტ მეფემან გაათხოვა ასული თჳსი მართა და შერთო ბერძენთა მეფესა" (მატ. ქართ. $308_6$). იხ. იქვე, $308_{25}$.

12) ბ ა გ რ ა ტ ი — ძ ე დ ე მ ე ტ რ ე ს ი, ა ფ ხ ა ზ თ ა მ ე ფ ი ს ა:

„...ვითარ გარდაიცვალა გიორგი აფხაზთა მეფე, დარჩა ძე დემეტრესი მცირე, რომელსა ერქუა ბ ა გ რ ა ტ, რომელი იცნობების ექსორია-ქმნილობით" (მატ. ქართ. $258_6$).

„და ეცრუა იგი (ცოლი გიორგი მეფისა) ივანე მთავარსა შავლიანსა. და შთააგდეს ბ ა გ რ ა ტ ზღუასა" (მატ. ქართ. $258_9$).

„ხოლო ბ ა გ რ ა ტ, ძე აფხაზთა მეფისა დემეტრესი, შესრულ იყო საბერძნეთად, კონსტანტინეპოლედ, და მოსცა ბერძენთა მეფემან ლაშქარი, და მოგზავნა ზღჳთ და ნავითა შემოვიდა აფხაზეთად, და მოკლა ადარნასე, ძე იოვანესი, და დაიპყრა აფხაზეთი" (მატ. ქართ. $261_5$). იხ. იქვე, $261_9$.

„და იყო მაშინ აფხაზთა მეფე ბ ა გ რ ა ტ, დისიძე ნასრესი, და შესწია მან დიდითა ლაშქრითა, მეფემან აფხაზთამან, და მუნით გარდამოვიდა ნასრ სამცხეს და შეკრიბა სხუაცა ლაშქარი ურიცხჳ" (სუმბატ დავითის-ძე, $379_7$).

13) ბ ა გ რ ა ტ ი — ა ფ ხ ა ზ თ ა მ ე ფ ი ს კ ო ს ტ ა ნ ტ ი III ძ ე.

„რამეთუ ესხნეს ძენი ორნი კოსტანტი მეფესა: ერთი უხუცესი და მეორე, რომელი უშვა მეორემან ცოლმან, უმრწემესი. უხუცესსა ერქუა გიორგი, უმრწემესსა ბ ა გ რ ა ტ" (მატ. ქართ. $264_{19}$).

„ხოლო ესე ბ ა გ რ ა ტ სიძე იყო გურგენ ერისთავთ-ერისთავისა“ (მატ. ქართ. $265_4$).

ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ნ ი, ბ ა გ რ ა ტ ო ნ ი ა ნ ნ ი: ჯუანშერთან—$161_6$, $253_3$, $243_{11}$; სუმბატ დავითის ძესთან—$373_{13}$ $369_8$; ლაშა გიორგის მემატიანესთან—„ოვსთ მეფენი ტომი ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ თ ა“. შეადარეთ აგრეთვე ბ ა გ რ ა ტ ო ა ნ ი, ბ ა გ რ ა ტ ო ა ნ ნ ი: ჯუანშერი — $218_5$, მატ. ქართ.—$271_{10}$, $282_{30}$, $283_1$.

„არამედ გარდაცვალებითგან მისით დაიწერა ცხოვრებაჲ ესე მისი შემდგომად ოთხმეოც და ათისა წლისა, დასაბამითგან გარდასრულთა წელთა ექუს ათას ხუთას ორმეოც და მეათოთხმეტესა წელსა, იერუსალჱმს პატრიაქობასა აგათონისსა, მცხეთას კათალიკოზობასა მიქელისსა..., ქართველთა მეფისასა, აფხაზთა ზედა მეფობასა გიორგისსა, ძისა კოსტანტი მეფისასა..., მაგისტროსობასა ადარნერსესსა, ძისა ბ ა გ რ ა ტ მაგისტროსისასა, ერისთვობასა სუმბატისსა, ძისა დავით მამფლისასა“ (გრ. ხანძთ. $270_8$).

„მას ჟამსა ბ ა გ რ ა ტ კურაპალატმან ნებითა ღმრთისაჲთა და ნებითა ძმათა თჳსთაჲთა და ბრძანებითა ბერძენთა მეფისაჲთა მოიღო კურაპალატობაჲ ნაცვალად აშოტ კურაპალატისა, მამისა თჳსისა...“ (გრ. ხანძთ. $260_{14}$).

ძველი სპარსული Bagadāta-[1] ‘ღვთის მოცემული’, ‘ღვთის წყალობა’. ანალოგიურად ნაწარმოები საკუთარი სახელები ძალიან გავრცელებულია სხვადასხვა ენაში. შეადარეთ, მაგალითად, რუსული Богдан, ბერძნული Βαγαδάτης, ფალაური Yazdānbaxš, თურქული Alahwerdi, სომხური *Աստուածատուր*, ქართული ღ ვ თ ი ს წ ყ ა ლ ო ბ ა — შემოკლებით წ ყ ა ლ ო ბ ა. ავესტაში დადასტურებულია ფორმა Bayōdāta, ბერძნულში Βαγαδάτης, სირიულში Bakhdādh, არაბულში Baydād > بغداد, სომხურში *Բագարատ*[2].

შენიშვნა: ჰიუბშმანს შესაძლებლად მიაჩნია აგრეთვე ძველი სპარსულისათვის ფორმა *Bagarāta (baga ‘ღმერთი’ + სკრ rata ‘საჩუქარი, ნაბოძები’). მაგრამ, ჩვენ ვფიქრობთ, ასეთი დაშვების საჭიროება აუცილებელი არ არის: ძვ. ირ. Bagadāta, რომლის ფალაური ფორმაა Bagōāt, სომხურში უეჭველად მოგვცემდა ფორმას Bagarat, რადგან საშ. სპ. ð-ს (ხმოვანთა შორის) სომხურში კანონზომიერად შეესატყვისება r.

**24. ბაკური.**

1) ბ ა კ უ რ ი I ვ ა ჩ ე ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

---

[1] F. Justi, გვ. 57; H. Hübschmann, AG, გვ. 31 და 146.

[2] *Աճառյան, Անձ. բառ.*, გვ. 355.

„მეოცდაერთე მეფე, ბ ა კ უ რ, ძე ვაჩესი, არშაკუნიანი“ (ლ. მრ. $58_{15}$).

„და შემდგომად ვაჩესსა მეფობდა ძე ვაჩესი ბ ა კ უ რ“ (ლ. მრ. $58_{16}$).

2) ბ ა კ უ რ II — ძე დ ა ჩ ი ს ა, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„მეოცდათხუთმეტე მეფე, ბ ა კ უ რ, ძე დაჩი მეფისა, ხოსროიანი“ (ჯუანშ. $206_{1}$).

„და დაჯდა მეფედ ძე მისი ბ ა კ უ რ. და მოკუდა ბ ა კ უ რ. და დაჯდა მეფედ ძე მისი ფარსმან“ (ჯუანშ. $206_{3-4}$).

3) ბ ა კ უ რ III—მ ე ფ ე ქ ა რ თ ვ ე ლ თ ა, ფ ა რ ს მ ა ნ VI ძ ე:

„და ვახტანგისითგან კათალიკოსნი გარდაიცვალნეს რვანი და მოკუდა ფარსმან, და დაჯდა მეფედ ძე მისი ბ ა კ უ რ“ (ჯუანშ. $215_{20}$).

„ესე ბ ა კ უ რ იყო მორწმუნე და მაშენებელი ეკლესიათა. ამან განამრავლნა ეკლესიანი და მღდელნი სამეფოსა შინა თჳსსა“ (ჯუანშ. $215_{22}$)“.

„მაშინ ბ ა კ უ რ, მეფემან ქართველთამან, მოუწოდა ყოველთა ერისთავთა მისთა, და შემოკრიბნა ლაშქარნი ფარულად, და წარემართა ვარსქენს ზედა პარვით“ (ჯუანშ. $216_{13}$). იხ. აგრეთვე $216_{18,22,29}$, $217_{4,11}$, $219_{1}$, $226_{1,6}$, $226_{6}$.

4) ბ ა კ უ რ ი — ე რ ი ს თ ა ვ ი მ ა რ გ ჳ ს ა დ ა თ ა კ უ ე რ ი ს ა:

„და ბ ა კ უ რ ერისთავი მარგჳსა და თაკუერისა“ [ერთ-ერთი შვიდ წარჩინებულთაგანი, რომელიც ვახტანგ გორგასალმა დაუტოვა დაჩის, თავის დისწულს] (ჯუანშ. $185_{19}$).

5) ბ ა კ უ რ ი — პ ი ტ ი ა ხ შ ი ს ო მ ხ ი თ ი ს ა:

„და თჳთ ვახტანგ დაჯდა უჯარმოს, და აღაშენა იგი ნაშენებითა უზომოთა. და დაჲ მისი ხუარანძე მისცა ბ ა კ უ რ ს ცოლად, პიტიახშსა სომხითისასა“ (ჯუანშ. $199_{18}$).

6) ბ ა კ უ რ ი—ნ ე რ ს ე ს ძ ე, კ ა ხ ე თ ი ს ე რ ი ს თ ა ვ ი:

„ხოლო სამნი ესე ძმანი წარვიდეს კახეთს და საჰაკ დაუზახა ბ ა კ უ რ ს, ძესა ნერსესსა, ხოლო ასამ და ვარაზვარდ წარვიდეს კამბეჩოანს, და გარდაუქციეს ერი ვეზანს, ერისთავსა ბაჰარ ჩუბინისსა, და ვეზან მოკლეს, და დაიპყრეს მათ კამბეჩოანი“ (სუმბატ დავითის-ძე, $374_{13}$).

7) ბ ა კ უ რ ი ა ნ ი ს ძ ე გ რ ი გ ო ლ, ზ ო რ ა ვ ა რ ი ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი ს ა:

„ხოლო მუნ მოვიდა წინაშე მათსა ზორვარი აღმოსავლისა გრიგოლ ბ ა კ უ რ ი ა ნ ი ს ძ ე, რომელსა ჰქონდეს ოლთისნი, და

კარნუ-ქალაქი, და კარი, და დიდად განიხარეს და განისუენეს" (დავ. აღმაშ. $318_8$).

უძველესი ირანული ფორმა ამ სახელისა არის *Bagapuϑra 'ღვთის შვილი, ძე ღმრთისა'. სკრ. bhagaputra[1]; საშ. სპ. *baγ. puhr, რომლისგანაც მომდინარეობს არაბ. სპარსული Faγfūr—ჩინეთის იმპერატორისა და ბიზანტიის კეისრის ტიტული (შდრ. ქურთ. fagfuri, farfuri და სხვა. ქართ. ფ ა ი ფ უ რ ი), სომხურში დაცული *Ճենբակուր*[2] —ჰ ე ნ ბ ა კ უ რ ი—ჩინეთის იმპერატორი. ბერძნ. *πακόρος*, *πακόρης*, ლათ. Pacorus, სირ. Paqūr[3], სომხ. საკ. სახელი *Բակուր*[4].

25. ბალენდუხტ — ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს მ ე უ ღ ლ ე, ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ი ს ა ს უ ლ ი:

„ესე ყოველი მიუძღუანა სპარსთა მეფესა ჴელითა ბინქარან ეპისკოპოსისათა, და ითხოვა სპარსთა მეფისაგან ასული ცოლად; ხოლო სპარსთა მეფემან მოსცა ასული მისი ცოლად, რომელსა ერქუა ბ ა ლ ე ნ დ უ ხ ტ" (ჯუანშ. $158_{10}$).

„ხოლო ვახტანგ მეფესა უშვნა ცოლმან ძე და ასული მარჩბივად, და მოკუდა შობასა შინა ბ ა ლ ე ნ დ უ ხ ტ დედოფალი, ასული სპარსთა მეფისა" (ჯუანშ. $178_{12}$).

სახელი ბ ა ლ ე ნ დ უ ხ ტ ნიშნავს ბალენის ასულს, შეადარეთ საგდუხტ, მირანდუხტ და სხვა.

ხოლო საკუთარი სახელი ბ ა ლ ე ნ არის ალბათ სპარსული Balan. ახალი სპარსული ფორმა სახელისა Wardan, ფ. იუსტის აზრით, იგივეა, რაც Golanduxt[5].

26. ბარამ.

1) ბ ა რ ა მ ი — ს პ ა ნ დ ი ა ტ ი ს ძ ე (=ბაამან):

„შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა მეფე იქმნა სპარსეთს ძე სპანდიატისი, რომელი არს სახელით ბ ა რ ა მ, რომელი იცნობების არდაშირობით" (ლ. მრ. $16_{17}$).

2) ბ ა რ ა მ ი—ჰ ე რ თ ა დ ი დ ე ბ უ ლ ი:

„რამეთუ ესე აღსართან, კახთა მეფედ ჴსენებული, შეიპყრეს ჰერთა დიდებულთა, არიშიანმან და ბ ა რ ა მ"... (დავ. აღმაშ. $328_{10}$).

---

[1] P. H o r n, GrnpEt, გვ. 71. შენიშვნა 1.

[2] H. H ü b s c h m a n n, AG, გვ. 49. შენიშვნა 2. ვ. ჰენინგის. აზრით, ახ. სპარსული ფორმები faγpūr (baγbūr faγfūr ნასესხებია სოღდურიდან. იხ. W. H e n n i n g, Sogdian Loan-Words in New Persian, BSOS. vol. X, part I, 1939, გვ. 94.

[3] F. J u s t i, გვ. 238.

[4] *Ա ճ ա ռ յ ա ն, Անձ. բառ.*, გვ. 367.

[5] F. J u s t i, გვ. 62.

3) ბარამი — ქავთარის მამა:

„...და დედის ძმამან მათმან ქავთარ ბარამის ძემან“ (დავ. აღმაშ. $328_{11}$).

4) ბარამ ჩუბინი — სპარსთა სარდალი, ძე ბარამ-გუშნასპისა მიჰრანის გვარიდან, ორმიზდ IV მხედართმთავარი (გამეფდა 590 წელს და დამხობილ იქმნა ხოსრო მეორის მიერ რომაელთა დახმარებით):

„მაშინ გამოჩნდა სპარსეთს კაცი ერთი, რომელსა ერქუა ბარამ ჩუბინი... რამეთუ იგივე ბარამ ჩუბინი გაადგა სპარსთა მეფესა, და დასწუნეს თუალნი ურმიზდ მეფესა ცოლის ძმათა მისთა, და იწყეს ბრძოლად ჩუბინმან და ქასრე“ (ჯუანშ. $220_{4-12}$).

5) ბარამ-ჯური სპარსელი:

„...ხოლო ბარამ-ჯური სპარსთა შორის (ითქმის) მოქმედად უცხოთა და საკჳრველთა, გარნა ჭეშმარიტად ვერცა ერთი ამათგანი შეესწორებოდა ამას, ვითარცა გჳხილავს ჩუენ“ (დავ. აღმაშ. $349_1$).

ამ სახელის უძველესი ირანული ფორმა დადასტურებულია ავესტაში Vərəϑrayna[1] 'ღმერთის სახელი, გამარჯვების გენია'. შეადარეთ სანსკრიტული Vr̥trahàn 'დემონ ვრტრას მკვლელი' (ღმერთი ინდრას ეპითეტია), ძველი სპარსული Vr̥ϑragna. შეადარეთ: ავესტური vərəϑra 'თავდასხმა, შეტაკება', სკრ. vr̥tra 'სულთა მხუთავი, მჩაგვრელი' + ავ. gan-, სკრ. ghan- 'კვლა, ცემა, დარტყმა': არშაკიდული ფალაური ფორმა ამ სახელისა უნდა ყოფილიყო *Varhragn, საიდანაც გვაქვს სომხური საკ. სახ. Վահագն[2] (ფალ. უფრო ძველი წერილობითი ფორმა კი Varϑragn). სასანურ წარწერებში დადასტურებულია ფორმა Varhrān, წიგნურ ფალაურში Vahrām, სირიულში Varaϑrān, მანდ. Bahran, ბერძნულში Οὐαραράνης, Βαραράνης, Γοραράνης, აგრეთვე Βαράμης, Βάραμ[3], ახ. სპ.-არაბ. Bahrām, სომხური Վահրամ Չուբին - შემოკლებით Վռամ[4]. ქართული ბარამი ყველაზედ ახლოს არაბულ-ახალ სპარსულ ფორმებთან დგას.

**27. ბარზაბოდ** — მირდატის მეუღლის საგდუხტ დედოფლის მამა, ერისთავი რანისა და მოვაკნისა:

„მას ჟამსა შინა იყო რანს ერისთავად ბარზაბოდ...“ (ჯუანშ. $141_7$).

„ხოლო ბარზაპოდს, ერისთავსა რანისასა, ესუა ასული

---

[1] H. Reichelt, გვ. 489.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 76 — 78.

[3] *Աճառյան, Անձ. բառ.*: H. Hübschmann, AG, I, გვ. 76, 77, 78.

[4] F. Justi, გვ. 361.

ქმნულკეთილი, შუენიერი, რომელსა ერქუა საგდუხტ...“ (ჯუანშ. $141_{10-14}$).

„მაშინ არჩილ მეფემან აღუსრულა ნება მისი. წარგზავნა მოციქული ბარზაბოდისსა, და ითხოვა ასული მისი. ცოლად ძისა თვსისა“ (ჯუანშ. $142_1$); იხ. იქვე, $142_2$, $144_2$.

„მაშინ ბარზაბოდ, განმზადებულმან ბოროტის ყოფად ქართველთათვს, შეიწყალა ასული თვსი: არა აიძულა დატევება სჯულისა, და აღასრულა ყოველი თხოვა მისი“ (ჯუანშ. $144_{17}$).

„მაშინ ბარზაბოდ წარმოგზავნა ცეცხლის-მსახურნი მცხეთას და მათ ზედა ეპისკოპოსი ბინქარან, და დასხდეს მოგუთას“ (ჯუანშ. $145_4$). იხ. იქვე, $145_6$, იხ. აგრეთვე, მოქც. ქართ. $791_{17}$.

ეს სახელი მომდინარეობს ავესტური სიტყვიდან Barəzabaoδa[1] ‘მაღალი შეგნების ან გრძნობის მქონე, გონიერი, ჭკვიანი’. საშ. სპარსული ფორმაა Barzabōδ, ავ. barəz-, ძვ. სპ. *barda-, ფალ. burz ‘მაღალი’ + baoδah- ‘შეგრძნება, შეგნება’ (ფალ. bōδ-სუნი, სომხ. *բոյր*,[2] ახ. სპ. بوی — bōi).

**28. ბარტამ.**

1) ქართლის მეფის ადერკის უფროსი ვაჟი:

„ხოლო ამას ადერკის ესხნეს ორნი ძენი, რომელთა ერქუა სახელად ერთსა ბარტომ და მეორესა ქართამ“ (ლ. მრ. $43_{18}$).

„მეთერთმეტე მეფენი ბარტამ და ქართამ, ძენი ადერკი სომეხთა მეფისა, არშაკუნიანნი“ (ლ. მრ. $44_1$).

2) ბარტამი, ბარტომი — ქართლის მეფე, არტაგის ძე:

„მაშინ ბარტომ მეფემან განაწყვნა სპანი თვსნი, და მიმართა ყოვლითა სპითა მირვანს, და მუნით მირვან მოეგება სპითა ყოვლითა“ (ლ. მრ. $32_5$). იხ. იქვე, $20_{17-19}$, $32_{18}$, $35_{10}$ და სხვ.

3) ბარტამი — სპარსეთის მეფე (უმცროსი შვილი ქასრე არდაშირ სასანიანისა):

„ხოლო ვითარ იქმნა მირიან წლისა ორმეოცისა, მაშინ მოკუდა მამა მისი. სპარსთა მეფე, და დაჯდა შემდგომად მისსა მეფედ სპარსეთს ძმა მირიანისი უმრწემესი, რომელსა ერქუა ბარტამ“ (ლ. მრ. $67_1$). იხ. აგრეთვე, გვ. $67_{13, 18, 19}$, $69_{10}$.

4) ბარტამი — სპარსეთის მეფის ხუასროს ძე (იგი მოკლა ვახტანგ გორგასალმა):

„შევიდა კარავსა შინა მეფისასა და მეფე შეესწრა ცხენსა ზედა, და ძე მისი ბარტამ მოკლა და მოჰკუეთა თავი მისი“ (ჯუანშ. $202_{10}$). იქვე, $201_1$.

[1] F. Justi, გვ. 65.

[2] H. Hübschmann. AG, I, გვ. 76—78.

ჩვენ ვფიქრობთ, ეს სახელიც ირანული წარმოშობისაა, რადგან სპარსეთის მეფესა და უფლისწულსაც ეწოდება, ქართველ მეფეთა გარდა. ბარტამის ირანული ეტიმოლოგია ჩვენ შემდეგნაირად გვაქვს წარმოდგენილი: ძვ. ირანული ფორმა baδratama- 'უნეტარესი, უბედნიერესი, უმშვენიერესი', ავ. baδra- 'ბედნიერი', სკრ. bhadra- (შდრ. ავ. hubaδra 'ბედნიერი, კეთილი ბედისა', ფალ. hubahr). bahr 'სიკეთე, სილამაზე'. არამეული bahrag 'შესანიშნავი'[1] + -tama აღმატებითი ხარისხის მაწარმოებელი სუფიქსი.

საშ. სპარსული ფორმა უნდა ყოფილიყო *bahrtam, საკუთარ სახელად Bahrtam, საიდანაც გვაქვს ქართული ბ ა რ ტ ა მ ი[2].

29. ბაქარ — მ ი რ ი ა ნ ი ს ძე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე (რომელიც მძევლად ჰყავდა კონსტანტინე კეისარს).

„და მასვე წელიწადსა დასნეულდა მირიან მეფე, რომელიცა აღესრულა. და მოიყვანა ძე მისი ბ ა ქ ა რ და ცოლი მისი ნანა, და რქუა ნანას" (ლ. მრ. $129_9$). იხ. გვ. $70_3$, $129_{19}$, $128_{13}$, $130_{11}$. აგრეთვე ჯ უ ა ნ შ ე რ თ ა ნ $159_9$.

ფ. იუსტის აზრით, ბაქარ (Bahkar) სახელ πάκορος-ის (=ქართ. ბაკური) ქართულ ფორმას წარმოადგენს. იხ. ბაკური.

**30. ბახტიად.**

„ხოლო უსტამ ჰრქუა მათ: ვინ არიან იგინი? და მათ უთხრეს სახელები მათი და ჰრქუეს: ერთსა გუშნაკ ჰრქვან და ერთსა ბ ა ხ ტ ი ა დ, ერთსა ბორზო, ერთსა პანაგუშნასპ, ერთსა პეროზაკ, ერთსა ზარმილ, ერთსა სტეფანე" (ე. მცხ. $163_{13}$).

„და ვითარ ესმა მარზაპნისა სიტყუაჲ იგი: რომელმან აღიაროს, იგი ვა/ცხოვნო, და რომელმან არა აღიაროს მამული რჩული, საპყრობილესა შინა მოკუედინო, მას ჟამსა ეშმაკი შეუქდა გულსა ბ ა ხ ტ ი ა დ ი ს ს ა და პანაგუშნასპისსა და უვარ-ყვეს ქრისტე და ულმრთოებაჲ აღიარეს" (ე. მცხ. $164_{11}$).

„ხოლო ბ ა ხ ტ ი ა დ ს და პანაგუშნასპს ნუგეშინისსცა და განუტევნა იგინი, ხოლო საფასესა და კეთილსა რომელსა უქადებდა მათ, არცა ფსირიდი ერთი მისცა მათ" (ე. მცხ. $164_{27}$).

„ხოლო რომელთა-იგი უვარ-ყვეს ქრისტე, ბ ა ხ ტ ი ა დ ეშმაკეულ იქმნა და ძნელად მოკუდა, ხოლო უპადრუკმან პანაგუშნასპ გლახაკობითა აგნა დღენი" (ე. მცხ. $165_{17}$).

---

[1] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 29.

[2] პირველი და მეორე ბ ა რ ტ ა მ ი ს (თუ ბარტომის) შესაბამისად მოქცევაჲ ქართლისაჲს ტექსტში წარმოდგენილია სახელი ბ რ ა ტ მ ა ნ (იხ. მოქც. ქართ. გვ. $709_{22,28}$). ამ სახელის შესახებ ქვემოთ იქნება საუბარი.

ძველი ირანული *Baxtadāta 'ბედის მოცემული, ბედის წყალობა', ფალაური Baxtδāt>baxtyād (baxta 'ბედი' + dāta 'მოცემული').

შეადარეთ ანალოგიურად ნაწარმოები საკუთარი სახელები: ფალ. Spanddāt, ავ. spəntō. dāta, არაბ. Isfandyād, ახ. სპარსული Isfandyār (r d-ს ნაცვლად ორთოგრაფიული აღრევის ნიადაგზე მიღებულად ითვლება)[1], ირ. საკუთარი სახელი Baxtiyar < Baxtdār-იდან 'ბედის მქონე, ბედნიერი', სპარსულ-არაბული بختیار — Baxtiyar[2], სომხ. *Բախտիար*[3].

**შენიშვნა**: არ არის გამორიცხული, რომ საკუთარ სახელებში Isfandiyar და Baxtiyar δ-ს გადასვლა r-დ ორთოგრაფიული აღრევის ნიადაგზე კი არ იყოს მიღებული, არამედ r სპირანტული δ-ს დიალექტურ ექვივალენტს წარმოადგენდეს, როგორც ეს სომხურისათვის გვაქვს ხშირად. შეადარეთ baγδāt, სომხ. *Բագարատ* ბ ა გ რ ა ტ და მისთანანი.

**31. ბაჰლაუნდი** (ბ ე შ ქ ე ნ ბ ა ჰ ლ ა უ ნ დ ი).

„...სადა-იგი მონასტერი შუენიერი შჳნ არს, რომლისა-იგი იყვნეს პირველნი აღმაშჱნებელნი ამასპო და ქურდია, ხოლო აწ კუალად დაჲ გიორგისი, რომელი იყო ცოლი დიდისა მთავრისა მირიანისი, ძისა ბეშქენ ბ ა ჰ ლ ა უ ნ დ ი ს ა ჲ, ძისა იოვანჱსი" (ს. ზ. $235_{5}$).

უძველესი ირანული ფორმა ამ გვარ-სახელისა არის ძველი სპარსული Parϑava 'პართია, პართელი, პართული', საშ. სპარსული Pahlav, Pahlavān, ახ. სპ. Pahlav, Pahlavān 'გმირი, ფალავანი'[4], არაბული Pahlavān (šams ad-dīn)[5], სომხური გვარ-სახელი *Պահլաւունի*. დაბოლოების მიხედვით ქართული ბ ა ჰ ლ ა უ ნ დ ი თითქოს ყველაზე ახლოს სომხურ ფორმასთან არის. განსხვავებას ქმნის თავკიდური **ბ** ქართულ ფორმაში და ზედმეტი **დ** სიტყვის ბოლოს.

თავკიდური **ბ** შესაძლოა დისიმილაციური გამჟღერებით აიხსნას (შეადარეთ ბატარა < პატარა, ბატონი < პატრონიდან და მისთანანი), რაც შეეხება ბოლოკიდურ **დ**-ს, საინტერესოა, რომ ეს **დ** განვითარებულია ამ სახელის ახ. სპარსულ ფორმაშიაც, რომელიც დაცულია გვარში ფ ა ლ ა ვ ა ნ დ ი შ ვ ი ლ ი, მაგრამ ფ ა ლ ა ვ ა ნ ი.

**32. ბევრახფი.**

„გ უ ე ლ თ ა უ ფ ა ლ ი"—ზოაქის ეპითეტი:

„და გამოჩნდა ნათესავთა შორის ნებროთისთა კაცი ერთი გმი-

---

[1] GrirPh, I, 2, გვ. 192.

[2] F. Justi, IN, გვ. 61.

[3] *Աճառյան, Անձ. բառ.*, I, გვ. 367.

[4] GrirPh, II, გვ. 34.

[5] F. Justi, IN, გვ. 237.

რი, რომლისა სახელი აფრიდონ, „რომელმან შეკრა ჯაჭვითა ბევრასფი, გუელთა უფალი, და დააბა მთასა ზედა, რომელ არს კაცთ შეუვალიო“ (ლ. მრ. $12_{24}$).

ავესტური Baevarāspa[1] ‘მრავალცხენიანი, 10.000 ცხენის მფლობელი’, გველეშაპ Ažidahāka-ს ეპითეტი. საშ. სპარსული ფორმებია: bēvarasp, არაბ. Baiwarāsb — Baiwarāsf, სირიული B[ew]arspag, სკვითური Βαιόρασπος[2], სომხური *Բիւրասպ Աժդահակ*. ქართული ფორმა, როგორც ჩანს, ნასესხებია ფალაურიდან და არა „შაჰნამედან“.

**33. ბეშქენ** (ბეშქენ ბაჰლაუნდი).

1) დიდი მთავრის მირიანის მამა:

„...დაი გიორგისი, რომელი იყო ცოლი დიდისა მთავრისა მირიანისი ძისა ბეშქენ ბაჰლაუნდისა, ძისა იოვანნესი“ (ს. ზ. $236_{1}$).

2) ძმები — სულა, ბეშქენ და ლაკლაკი (ს. ზ. $236_{9}$).

3) ბეშქენ ჯაყელი (თუხარისის ერისთავი):

„და ჰყვეს ლიპარიტს კახნი და ბერძენნი, და ვერ წაიღეს ატენი, რამეთუ ციხეთაუფალნი კაცნი მტკიცე იყვნეს ერთგულობასა ზედა ბაგრატისსა, თვნიერ ფარსმან თმოგუელისა და ბეშქენ ჯაყელისა...“ (მატ. ქართ. $298_{16}$).

საშ. სპ. Pēšgīn[3] მომდინარეობს ძვ. ირანული სიტყვიდან *paisa, ახ. სპ. pēšah ‘ხელოვნება, ხელსაქმე’, არაბული Bīškīn (იაკუტისთან), სომხ. Pešgēn[4] (სუმბათის ძე ორბელიანი) და სხვა.

**34. ბინქარან** — ცეცხლის მსახური ეპისკოპოზი:

„მაშინ ბარზაბოდ წარმოგზავნა ცეცხლის-მსახურნი მცხეთას და მათ ზედა ეპისკოპოსად ბინქარან, და დასხდეს მოგუთას“ (ჯუანშ. $145_{4}$).

„ხოლო ბინქარან, ეპისკოპოსი ცეცხლისმსახურთა, ასწავებდა ქართველთა სჯულსა თვსსა, არამედ არავინ ერჩდა წარჩინებულთაგანი, გარნა წურილი ერი მიიქცია მრავალი ცეცხლისმსახურებასა“ (ჯუანშ. $145_{9-10}$).

„და ესე მიქაელ ეპისკოპოსი წინააღუდგა ბინქარან მაცთურსა, რამეთუ ასწავებდა ყოველთა ქართველთა სჯულსა ჭეშმარიტსა“ (ჯუანშ. $145_{17}$).

„ესე ყოველი მიუძღვნა სპარსთა მეფესა ჴელითა ბინქარან ეპისკოპოსისათა, და ითხოვა სპარსთა მეფისაგან ასული ცოლად“ (ჯუანშ. $104_{12}$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 32; F. Justi, გვ. 61.

[2] В. Абаев, ОЯФ, გვ. 159.

[3] F. Justi, IN, გვ. 251.

[4] *Աճառյան, Անձն. բառ.*, VI, გვ. 240.

„მაშინ შეაგდო საპყრობილესა შინა ბ ი ნ ქ ა რ ა ნ მაცთური, ეპისკოპოსი ცეცხლის მსახურთა...“ (ჯუანშ. $178_{18}$).

ვარიანტებში გვაქვს ფორმები ბ ი ნ ქ ა რ და შ ი ნ ქ ა რ ა ნ — შეიძლება ჩვენ აქ საქმე გვქონდეს სახელთან დ ი ნ ქ ა რ ‘რელიგიის მსახური, მორწმუნე’. საშ. სპ. Dīnkār, ძვ. ირ. *Dainakāra ‘მორწმუნე’, თუ ვივარაუდებთ დ-ს ორთოგრაფიულ აღრევას ბ-სთან. ხოლო თუ ამოსავლად მივიჩნევთ შ-ინიან ფორმას, მაშინ Šīnkār < *šainakāra ‘მშენებელი’.

**35. ბრატმან.**

„და მეფობდა ბ რ ა ტ მ ა ნ რლ˜სა ზე მცხეთას ქლ˜ქი დაეწყო“ (მოქც. ქართ. $709_{22}$).

ძვ. ირ. *Brātamana-, brāta ‘ძმა’ + mana ‘სული’. შეადარე სახელები ფ ა რ ს მ ა ნ, ნ ა რ ი მ ა ნ და სხვა.

დამახინჯებული ფორმები ბ ა რ ტ ო მ, ბ ა რ ტ ა მ ლეონტი მროველთან არის წარმოდგენილი.

man- ზმნური ფუძეა, რომელიც გამოხატავს სულიერი აქტივობის სხვადასხვა სახეს — ‘სურვილს, სწრაფვას, ზრახვას, დარიგებას’ და სხვა. სახელი Brātamana — შესაძლებელია ნიშნავდა ‘ძმის მოყვარულს’, ‘ძმის მსგავსს’, ‘ძმაზე მზრუნველს’ და სხვა. man გვხვდება მეორე ელემენტად სკვითურ სახელებშიაც. შდრ. Χορσαμαντις — (პროკოპ. კესარ. მასაგეტის სახელი). აბაევის აზრით, აქ გვაქვს ოს. xorz-amond = ძვ. ოს. hvarz-āmānt — ‘კარგი ბედისა’, ხოლო სახელი მეორე მასაგეტისა Χορσάμανος = hvarz-āmān ‘კარგი მრჩეველი’ (ოს. amonun ‘დარიგება, რჩევა’, amond ‘ბედნიერება, ბედი’ [1]). შეადარეთ აგრეთვე სკვითური სახელი Βραδακος, ძვ. ირანული Brātaka ‘ძმა, ძმობილი, ძამია’ [2], პ. ინგოროყვა აღადგენს ამ სახელს ბ[ა]რაცმან-ის სახით[3].

**36. ბუზმირ** (ბ უ ზ მ ი რ ვ ე ჟ ა ნ ბ უ ზ მ ი რ) — მ ა რ ზ ა პ ა ნ ი ქ ა რ თ ლ ი ს ა.

„და შემდგომად სამისა წლისა შემოვიდა ვ ე ჟ ა ნ ბ უ ზ მ ი რ ქართლისა მარზაპნად“ (ე. მცხ. $165_{22}$).

„და წარვიდეს სპარსნი მცხეთით, შემასმენელნი ნეტარისა ევსტათისნი, ტფილისა, და წარდგეს წინაშე ვეჟან ბ უ ზ მ ი რ მარზაპნისა და ჰრქუეს...“ (ე. მცხ. $165_{26}$).

„და უბრძანა ვეჟან ბ უ ზ მ ი რ ორთა მჴედართა წარსლვაჲ და მოწოდებაჲ წმიდისა ევსტათისი და სტეფანესი“ (ე. მცხ. $165_{29}$). იხ. აგრეთვე, გვ. $166_{15, 17}$, $175_{25}$.

---

[1] В. Абаев, ОЯФ, გვ. 172.

[2] M. Vasmer, Iranier, გვ. 26; L. Zgusta, Die Personn., გვ. 86.

[3] პ. ი ნ გ ო რ ო ყ ვ ა, საქ. მუზეუმის მოამბე, XI, გვ. 264.

ბუზმირ=საშ. სპარსული Burzmihr [1] (Būrčmitr), burz 'მაღა-
ლი' + Mihr 'მითრა' = „მაღალი მითრა".

შეადარეთ სასანურ-ფალაური atur burzēnMiϑr [2] — სახელი მაზდაჲასნელთა ერთ-ერთი სამ უწმინდეს ცეცხლთაგანისა (KN. I, 11, 13).

**37. ბურზო.**

1) ბურზო, ბორზო (გაქრისტიანებული სპარსელი):

„ხოლო უსტამ ჰრქუა მათ: ვინ არიან იგინი? და მათ უთხრეს სახელები მათი და ჰრქუეს: ერთსა გუშნაკ ჰრქვან და ერთსა ბახდიად, ერთსა ბორზო, ერთსა პანაგუშნასპ, ერთსა პეროზაკ, ერთსა ზარმილ, ერთსა სტეფანე" (ე. მცხ. $163_{17}$).

„...ხოლო ნეტარი ევსტათი და გუშნაკ და ბორზო და პეროზაკ და ზარმილ და სტეფანე გულს-მოდგინედ და მტკიცედ დგეს სარწმუნოებასა ზედა ქრისტჱსსა" (ე. მცხ. $164_{17}$).

2) ბორზო — მოვაკანის მეფე (ვახტანგ გორგასალის დროს):

„ხოლო ბორზო მოვაკნელმან მეფემან თქუა: „არა დაუტეობ ნათელსა შემწუელსა, და არა თაყუანისვცემ ძელსა მაშმელსა, რომელი განშუენებულ არს ოქროთა და ანთრაკითა", და სცა მას ლახუარი ჯუანშერ სპასპეტმან, და დაეცა მძორი მისი" (ჯუანშ. $174_{4-5}$).

სა. Burzoē, [3] ახ. გამოთქმით — Barzūi, Barzū [4]; არაბული برزویه — Barzūyeh. იუსტის აზრით, ეს სახელი წარმოადგენს შემოკლებულ ფორმას სახელიდან Burzmihr.

ჩვენ ვფიქრობთ, შესაძლოა ის დამოუკიდებელი სახელიც იყოს, ნაწარმოები ფალ. burz-იდან, ახ. სპ. burz 'მაღალი', ავ. bərəz, barəz 'მაღალი'.

38. გოდერძი (გეოგრაფიულ სახელში—გოდერძისა კევი):

„აღვჰყევით პირსა მის მდინარისასა და მივიწიენით კევსა რასმე ღრმასა და ულაღსა, რომელსა გოდერძისა ეწოდების..." (ე. მცხ. $229_4$).

1) გოდერძი მგდეური (კახი აზნაური):

„წარვიდა მეფე აფხაზეთად, და შევიდა კვრიკე ბოჭორმას; ეკაზმოდა და ლამოდა შემდგომად ალვსებისა წარსლვასა. მაშინ შეეზრახნეს აზნაურნი ქართველნი და მათ თანა კახნი: გოდერძი მგდეური, მამა ყანჩაელი, დაჩი კორინთელი..." (მატ. ქართ. $269_7$).

---

[1] F. Justi, IN, გვ. 74.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 39.
[3] F. Justi, IN, გვ. 251.
[4] GrirPh, I, 2, გვ. 56.

2) გ ო დ ე რ ძ ი — ე რ ი ს თ ა ვ თ - ე რ ი ს თ ა ვ ი კ ა ხ თ ა:

„და ისნის ველსა მოვიდეს კახთა მეფე გაგიკ და ერისთავთ-ერისთავი გ ო დ ე რ ძ ი, და ყოველნი დიდებულნი კახეთისანი დარ-გაზობად ბაგრატ მეფისა წინაშე და მშვდობისა ძებნად“ (მატ. ქართ. $300_1$).

„...გუარამ გ ო დ ე რ ძ ი ს ძ ე, ბეჭის ციხისა პატრონი...“ (მატ. ქართ. $300_{10}$).

„...და ჯედი, დისწული გ ო დ ე რ ძ ი ს ა, შტორის ერისთავი და მაჭელისა...“ (მატ. ქართ. $298_7$).

გ ო დ ე რ ძ ი ა ნ ნ ი:

„ხოლო ვითარცა აღესრულა წმიდა მოწამე, მოვიდეს ღამესა მას გ ო დ ე რ ძ ი ა ნ ნ ი ტბელნი და მათ თანა სხუანიცა აზნაურნი მამეანნი, და მოიპარეს გუამი წმიდისა მოწამისა არჩილისი, წარ-მოიღეს და შემურეს დიდითა პატივითა, და დამარხეს ნოტკორას, მის მიერ აღშენებულსა ეკლესიასა“ (ლ. მრ. $248_5$).

ეს სახელი შემონახულია ახალი სპარსული ფორმით: گودرز Gūdarz[1], ქურთულში გვაქვს Gōhdarz, არაბული ფორმებია: ğū-darz (ğuαarz), ბერძნულში Γωτάρζης, Γοτέρζης, ლათინური Gotar-zes, სომხ. Գոտորզ[2].

ეტიმოლოგია ამ სახელისა ასეთია: Gō ‘ხარი’ + darz ‘ძლიერი, მტკიცე’, სახელის ფორმა საშუალო სპარსულია: Gōdarz ‘პართელთა მეფე 40—51 წ.[3]; ახ. სპ. Gouderz ‘სპარსელი მთავარი ქაიქავოს მე-ფისა’ (შაჰნამე).

**39 გორგასალი** (გ ო ლ გ ა ს ა რ ი) **ვახტანგ** — საქართველოს მეფის ეპითეტი.

„...და მისა შემდგომად მეფობდა დიდი ვ ა ხ ტ ა ნ გ: გ ო ლ გ ა-ს ა რ ი: და მთავარებისკოპოსი იყო: იოველ“ (მოქც. ქართ. $721_{20}$).

„მიერითგან ვერღარა შეუძლებდეს სპარსნი წყობად მისა, რამეთუ დაისწავლეს იგი, რომელსა ეწერა მგელი და ლომი. და ვითარცა იხილიან ვახტანგ, თქვან: „დურ აზ გ ო რ გ ა ს ა ლ“, რომელ არს ესე: „მირიდეთ თავსა მგლისასა“. და მის მიერ სახელ-ედვა ვახტანგ მეფესა გ ო რ გ ა ს ა ლ“ (ჯუანშ. $180_{1-14}$).

„და მოხადა მას დღესა სპარსთა მეფე გ ო რ გ ა ს ა ლ მ ა ნ ლაშ-ქრითურთ თჳსით ტფილისად, და უძღუნა გ ო რ გ ა ს ა ლ მ ა ნ მრა-ვალი ათასი, მონა ხუთასი, სტავრა სკარამანგი ხუთასი“ (ჯუანშ. $182_2$).

---

[1] F. J u s t i, IN, გვ. 118.

[2] H. H ü b s c h m a n n, AG, I, გვ. 35.

[3] Ա ճ ա ռ յ ա ն, Անձ. բառ., I, გვ. 489.

„და აზრახა ანთიპატმან გ ო რ გ ა ს ა ლ ს ა, რათა ყოს მშვდობა შორის კეისრისა და ხუასროსა, რამეთუ ეშინოდა ბერძენთა — ნუ უკუე შევიდენ საბერძნეთად სპარსნი და მოაოჴრონ იგი“... (ჯუანშ. $182_7$).

„და მისცა გ ო რ გ ა ს ა ლ ს ა ნიჭი: ალვა ლიტრა სამი ათასი, ამბარი ლიტრა ხუთასი, მუშკი ლიტრა ხუთასი, ტაიჭი ცხენი სამი ათასი, სამოსელი ხუასროვანი ათასი და ხაზდი სამი ათასი“ (ჯუანშ. $183_{19}$).

„ხოლო ვინათგან მოაკლდა მეფობა შვილთა გ ო რ გ ა ს ლ ი ს ა-თ ა, მით ჟამითგან ეპყრა უფლება ქართლისა აზნაურთა ვიდრე ამა-თამდე“ (სუმბატ დავითის-ძე, $373_{19}$).

გ ო რ გ ა ს ლ ი ს ეტიმოლოგია მოცემულია თვით ჯუანშერის ტე-ქსტში, სადაც მოყვანილია სპარსული ფრაზა ქართული ტრანსკრიფ-ციით „დურ აზ გორგასალ“ და ქართული თარგმანიც „მირიდეთ თავსა მგლისასა“. სპარსული Gurgsār [1] ‘მგლისთავა’, საშ. და ახ. სპარსული gurg ‘მგელი’ (ძვ. ინდ. vr̥ka, ავ. vəhrka ‘მგელი’) + sar ‘თავი’.

გ ო რ გ ს ა რ > გ ო რ გ ა ს ა რ > გ ო რ გ ა ს ა ლ (დისიმილაცია რ-რ > -რ-ლ).

**40. გუარამ.**

1) გ უ ა რ ა მ კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი:

„სპარსნი უფლებდეს ქართლს და სომხითს და სივნიეთს და გუასპურაგანს, და კათალიკოზი იყო სამოველ. და ნელად-რე შეკრ-ბა ქართლი და განაჩინეს ერისთავად გ უ ა რ ა მ და მერამე კურაპა-ლატადცა“ (მოქც. ქართ. $724_{10}$).

2) გ უ ა რ ა მ—გ ა ბ რ ი ე ლ დ ა ფ ა ნ ჩ უ ლ ი ს ვ ა ჟ ი:

„და წარმოუდგინნა წინაშე მისსა ოთხნი იგი ძენი თჳსნი, ყოვ-ლად კეთილნი და ყოველითავე მსგავსნი გაბრიელ მამისა მათისანი: პატრიკ, გ უ ა რ ა მ, არშუშა, და აბულასათ“ (გრ. ხანძთ. $248_3$).

3) გ უ ა რ ა მ ა შ ო ტ კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი ს ძ ე:

„მაშინ სამთა მათ დიდებულთა ძეთა კურაპალატისათა — ადარ-ნერსე, და ბაგრატ და გ უ ა რ ა მ — შეწირეს თითოეულად, რაჲცა საკმარი მონასტერსა მისსა უკმდა, ყოველი უხუებით“ (გრ. ხანძთ. $252_{12}$).

„მას ჟამსა ბაგრატ კურაპალატმან ნებითა ღმრთისაჲთა და ნე-ბითა ძმათა თჳსთაჲთა და ბრძანებითა ბერძენთა მეფისაჲთა მიიღო კურაპალატობაჲ ნაცვალად აშოტ კურაპალატისა, მამისა თჳსისა,

[1] F. Justi, IN, გვ. 122.

რამეთუ მიეცა მას ფლობაჲ ჴელმწიფებისაჲ ზეგარდამო. და ძმანი მისნი ყოველნი და დიდებულნი ჴელმწიფენი — ადარნერსე უხუცესი და გ უ ა რ ა მ მრწემი, — მშუვალესა მას ძმასა მორჩილ ექმნნეს საღმრთოჲსა ძმობისა სიყუარულითა, რამეთუ ერთ ზრახუა, ერთ სულ და ერთ ნება იყვნეს იგინი...“ (გრ. ხანძთ. $260_{13}$).

4) გ უ ა რ ა მ — მ თ ა ვ ა რ ი ქ ა რ თ ლ ი ს ა, კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი:

„მეოცდაცხრამეტე მეფე ქართლისა, კურაპალატი გ უ ა რ ა მ ბაგრატოანი“ (ჯუანშ. $218_3$).

„ხოლო ესე გ უ ა რ ა მ იყო დედით ხოსროიანი და მამით ბაგრატოანი. და ესე ბაგრატოანნი შვილისშვილნი და ნათესავნი არიან ამა გ უ ა რ ა მ ი ს ნ ი“ (ჯუანშ. $218_8$).

„მაშინ ერჩდა სპარსთა მეფე კეისარსა, და განთავისუფლდეს ქართველნი და ესე გ უ ა რ ა მ კურაპალატი დადგა მორჩილებასა ზედა ბერძენთასა“ (ჯუანშ. $221_{14}$).

„ამანვე გ უ ა რ ა მ კურაპალატმან განაახლა საფუძველი ტფილისისა სიონისა“ (ჯუანშ. $222_3$).

„მას ჟამსა კათალიკოსი იყო მცხეთას სამოელ, და ერთად შეკრბა ყოველი ქართლი და გამოარჩიეს გ უ ა რ ა მ, დავითის ნათესავისაგან, მოწევნული ძმათა მისთა თანა, ასამს და ვარაზვარდს, რომელნი იგი ზემო ვაჴსენენით“ (სუმბატ დავითის-ძე, $374_1$).

„...და გ უ ა რ ა მ განაჩინეს ერისთავად. და მოსცა ამას მეფემან ბერძენთამან პატივად კურაპალატობა და წარმოგზავნა მცხეთას. და ამან დადვა საფუძველი ჯუარისა ეკლესიასა, რომელ არს მცხეთას“ (სუმბატ დავითის-ძე, $374_{10}$).

„და ოთხნი ძმანი მათნი მოვიდეს ქართლს: ხოლო ერთი მათგანი სახელით გ უ ა რ ა მ, განაჩინეს ერისთავად, და ესე არს ერისთავი ქართლისა და მამა ბაგრატიონთა. და ესე ქართლისა ბაგრატონიან(ნ)ი შვილის შვილნი და ნათესავნი არიან მის გ უ ა რ ა მ ი ს ნ ი“ (სუმბატ დავითის-ძე, $375_{14}$).

5) გ უ ა რ ა მ კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი, ძ ე პ ი რ ვ ე ლ ი ს ა ს ტ ე ფ ა ნ ო ზ ი ს ი, მ ა მ ა ვ ა რ ა ზ ბ ა კ უ რ ი ს ა:

„რამეთუ მამა მისი ნერსე, ძე ვარაზ-ბაკურ ანთიპატრიკისა, და ამის ვარაზ-ბაკურის მამა, სახელით გ უ ა რ ა მ კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი, ძე პირველისა სტეფანოზისი და ძმა დემეტრესი, — ესენი გარდაცვალებულ იყვნეს“ (მატ. ქართ. $252_1$).

„და ამის სტეფანოზისა შემდგომად ერისთაობდა ძე მისი გ უ ა რ ა მ კურაპალატი“ (სუმბატ დავითის-ძე, $376_3$).

6) გ უ ა რ ა მ მ ა მ ფ ა ლ ი — ა შ ო ტ I დ ი დ ი კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი ს ძ ე:

„ხოლო აბულაბაზ სომეხთა ერისთავმან და გუარამ აშოტის ძემან მიუწერეს მთიულთა, რათა არა შეუშუან“ (მატ. ქართ. $258_{13}$). იხ. $256_{12}$, $257_{10,17,18}$, $258_{12,19}$ და სხვა.

„ხოლო გუარამ, ძემან აშოტ კურაპალატისამან, შეიპყრა გაბულოც და წარსცა საბერძნეთად: რამეთუ განდიდებულ იყო გაბულოც და დაემორჩილნეს გარდაბანელნი“ (მატ. ქართ. $257_{10}$).

„ხოლო ნასრა, ძე გუარამისი, და გურგენ იყვნეს აფხაზთაკერძ, ხოლო დავით და ლიპარიტ უშუელდეს სომეხთა, და იბრძოდეს სომეხნი და აფხაზნი ქართლსა ზედა. მას ჟამსა მონაზონ იქმნა გუარამ“ (მატ. ქართ. $259_{1}$).

„და წარემართა (აშოტ), რათა წარვიდეს საბერძნეთად და თანა ჰყვეს მას დედა და ცოლი და ორნი ძენი ასაკითა ჩჩვლნი, უხუცესი ადარნასე და შედეგი ბაგრატ, ხოლო უმრწემესი ძე გუარამ ჯერეთ არა ესუა“ (სუმბატ დავითის-ძე $376_{12}$).

„და მოიკლა იგი ჴელითა მამის ძმისწულისა თჳსისა ნასრა გუარამის ძისითა, სიცოცხლესავე შინა გუარამისსა, ქრონიკონსა რ̃ა, სუფევასა შინა გუარამისსა, ხოლო გუარამ მამფალი, მამის ძმა მისი, მამა ნასრესი, უბრალო იყო სისხლისაგან დავით კურაპალატისათა“ (სუმბატ დავითის-ძე $378_{25}$).

„გარდაიცვალა გუარამ მამფალი, ძე აშოტ დიდისა, მამა ნასრისა, ქრონიკონსა რ̃ბ“ (სუმბატ დავითის-ძე, $379_{5}$).

7) გუარამ გოდერძის ძე, ბეჭის-ციხის პატრონი:

„და გამოიტყუვნა (ლიპარიტ) ...გუარამ გოდერძის ძე, ბეჭის ციხისა პატრონი, — და შეიპყრა იგინი ანისის კარსა“ (მატ. ქართ. $300_{10}$).

იუსტის აზრით, ქართული გუარამი წარმოადგენს სპარსული Bahrām-ისა და სომხური *Վրամ*-ის შესაბამის ფორმას[1], რაც ჩვენ სავსებით სარწმუნოდ მიგვაჩნია.

საშუალო სპარსულ v-ს სიტყვის თავში შეეძლო მოეცა gu-ც როგორც ეს სხვა მრავალი მაგალითებით გვაქვს დამოწმებული: საშ. სპ. vahram > *guhram > ქართ. გუარამ. შეადარეთ „მოქცევაჲ ქართლისაჲ“-ის გუასპურაგანი, რომელიც სომხური *Վասպուրական*-ის გადმოცემას წარმოადგენს ქართულში (საშ. სპ. Vaspuhrakān-იდან).

თვით ირანულში ასეთი მდგომარეობაა: საშ. სპარსული v ახალ სპარსულში გვაძლევს b-ს სიტყვის თავში, რაც სასანურ ეპოქაშივე

---

[1] F. Justi, IN, გვ. 361—365.

დაიწყო, მაგრამ თავკიდური vi -და va- ახალ და საშ. სპარსულში სასანური ეპოქის ბოლოს გადადის gu-დაც. მაგალითები შეიძლება ქართულში შემოსული ირანული საკუთარი სახელებიდანაც მოვიტანოთ: შეადარეთ, მაგალითად, გურგენ—სას. ფალ. Gūrgēn და სომხური (არშაკული ფალაურიდან ნასესხები ფორმა) Վրկէն.

ქართ. გურობანდაკ < ფალ. Warōē (იხ. სპ. Gurōi)+bandak, გუშნაკ < ფალ. gušn, ავ. Warəšna, გორგასალი < ფალ. Gurgsar (ავ. vəhrka) და სხვა მისთანანი.

სომხურში დადასტურებულია აგრეთვე სახელი Գուրամ[1]. ამ სახელის ირანული ეტიმოლოგია იხ. ბარამ-თან.

**41. გურანდუხტ.**

1) არჩილ I ძმისწული, ცოლი ლეონ კეისრის ერისთავისა:

„მაშინ მისცა ლეონს (არჩილმა) ცოლად ძმისწული მისი გუარანდუხტ და გვრგვნი იგი, რომელი ბერძენთა მეფესა წარმოეცა მირისთჳს“ (ჯუანშ. $242_{23}$).

2) გუარანდუხტი (A—მირანდუხტი) — ვახტანგ გორგასალის დაჲ:

„ხოლო კასპი ქალაქი შემუსრეს და ტყუე ყვეს, და წარიყვანეს დაჲ ვახტანგისი გუარანდუხტ, სამის წლის ქალი“ (ჯუანშ. $145_{24}$).

3) გურანდუხტი—არჩილ II ასული:

„და ესხნეს არჩილს ძენი ორნი: ჯუანშერ და იოვანე, და ასულნი ოთხნი: გუარანდუხტ, მარიამ, მირანდუხტ და შუშან“ (ჯუანშ. $244_{18}$).

4) გურანდუხტ დედოფალი, ბაგრატ III დედა, შვილი გიორგი აფხაზთა მეფისა:

„ვითარ წარჴდეს ამას შინა ჟამნი რაოდენნიმე, იწყეს კუალად მედგრობად ზაკულებით, ვითარცა არს ჩუეულება ქართლისა აზნაურთა: შეეუბნეს ნაქურდეველთა და საბოტარელთა, და მოიყვანნეს ლაშქარნი კახეთით; და გასცეს უფლისციხე, და შეიპყრეს გურგენ და ძე მისი ბაგრატ და დედოფალი გუარანდუხტ, წარიყვანეს კახეთად“ (მატ. ქართ. $274_{15}$).

„...განუტევნეს გურგენ და ბაგრატ და დედოფალი გუარანდუხტ, და შეუქციეს ქართლი და უფლისციხე, ხოლო წირქუალის ციხე და გრუი თჳთ დაიჭირეს“ (მატ. ქართ. $274_{8}$).

„მას ჟამსა ეპყრა უფლისციხე და ქართლი გუარანდუხტ დედოფალსა. ესე გუარანდუხტ დედოფალი ასული იყო გიორგი აფხაზთა მეფისა და დედა ბაგრატისა“ (მატ. ქართ. $275_{2}$).

[1] Աճառյան, Անձ. բառ., გვ. 489.

„ხოლო მას ჟამსა აზნაურთა ქართლისათა რომელთამე არა ენება გარდამოსლვა მისი, რამეთუ თითოეულად განაგებდეს საქმეთა ქართლისათა, დალაცათუ იყვნეს მორჩილებასა შინა გ უ რ ა ნ დ უ ხ ტ ი ს ა ს ა“ (მატ. ქართ. $276_4$).

5) გ უ ა რ ა ნ დ უ ხ ტ ი — გ ი ო რ გ ი I ა ს უ ლ ი და გ ი ო რ გ ი II ა ღ მ ზ რ დ ე ლ ი:

„ესხნეს შვილნი ოთხნი (გიორგის): ძენი ბაგრატ და დემეტრე, და ასულნი გ უ ა რ ა ნ დ უ ხ ტ და კატა“ (მატ. ქართ. $291_6$).

„და მოიყვანეს მზრდელად მისა (გიორგი II) ლიპარიტ და პატრონად დაჲ ბაგრატისი გ უ ა რ ა ნ დ უ ხ ტ დედოფალი...“ (მატ. ქართ. $304_7$).

„ხოლო გ უ ა რ ა ნ დ უ ხ ტ და გიორგი, ძე ბაგრატისი, დგეს ღრტილას...“ (მატ. ქართ. $304_{23}$).

6) გ უ ა რ ა ნ დ უ ხ ტ დ ე დ ო ფ ა ლ ი, დ ა ვ ი თ ა ღ მ ა შ ე ნ ე ბ ლ ი ს მ ე უ ღ ლ ე (ასული ყივჩაყთა უმთავრესისა, ათრაქა შარაღანის ძისა):

„და ამათ თანა უადვილეს იყვნეს მოსლვად მახლობელობითაცა და უპოვარებითა, და რამეთუ პირველ (მრავალთა წელთასა მიერ) მოეყვანა სანატრელი და ყოვლად განთქმული სიკეთითა გ უ ა რ ა ნ დ უ ხ ტ დ ე დ ო ფ ა ლ ი, შვილი ყივჩაყთა უმთავრესისა ათრაქა შარაღანის ძისა, სჯულიერად მეუღლედ თჳსად და დ ე დ ო ფ ლ ა დ ყოვლისა საქართველოსა“ (დავ. აღმაშ. $336_3$).

ეს სახელი, როგორც ზემოთ მოყვანილი კონტექსტებიდან ჩანს, საკმაოდ გავრცელებული ყოფილა საქართველოში.

პირველი ნაწილი სიტყვისა გ უ ა რ ა ნ-დ უ ხ ტ წარმოადგენს მამაკაცის სახელს გ უ ა რ ა მ (საშ. სპ. Vahrām), ხოლო მეორე დ უ ხ ტ, ნიშნავს ა ს უ ლ ს (საშ. სპ. duxt 'ასული', ავ. duγδar, ახ. სპ. duxtar, დიალექტური ფორმა — duxt), სპარსულში დადასტურებულია Bahrāmduxt[1] 'ბარამის ასული' საკუთარ სახელადაც.

შეადარეთ ანალოგიურად ნაწარმოები სახელები: მ ი რ ა ნ დ უ ხ ტ, ს ა გ დ უ ხ ტ, ბ ა კ უ რ დ უ ხ ტ და სხვა.

**42. გურგენ.**

1) გ უ რ გ ე ნ — ს ტ ე ფ ა ნ ო ზ ქ ა რ თ ლ ი ს ე რ ი ს მ თ ა ვ რ ი ს მ ა მ ა:

„ხოლო იყო შემდგომად სივლტოლისა მის ნერსესისა ქართლით, წარმოავლინა მაჰდი ამირა მუმნმან ბრძანებითა ღმრთისაჲთა სტეფანოზ, ძე გ უ რ გ ე ნ ი ს ი, დისწული ნერსესი, ნაცვალად დედის ძმისა თჳსისა ნერსესა, ერისმთავრად ქუეყანასა ამას ქართლად“ (აბო, $189_{30}$).

[1] F. Justi, IN, გვ. 121; H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 60.

„...ქართლს შინა კათალიკოზობასა სამოელისსა, ერისმთავრობასა სტეფანოზისსა, ძისა გ უ რ გ ე ნ ი ს ს ა, ...შევისწავეთ მარტვილობაჲ წმიდისა და ნეტარისა ამის მოწამისა და კეთილად მოღუაწისა ჰაბოისი ქალაქსა ტფილისს" (აბო, $191_{22}$).

2) გ უ რ გ ე ნ I კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი—ძ ე ა დ ა რ ნ ა ს ე I-ი ს ა:

„ხოლო ნასრა, ძე გუარამისი, და გ უ რ გ ე ნ იყვნეს აფხაზთა კერძ, ხოლო დავით და ლიპარიტ უშუელდეს სომეხთა, და იბრძოდეს სომეხნი და აფხაზნი ქართლსა ზედა" (მატ. ქართ. $259_{1}$).

„გარდაიცვალა გ უ რ გ ე ნ კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი, ძმა სუმბატ მამფალ არტანუჯელისა და ძე ადარნასე, ძმისა აშოტ დიდისა, ქორონიკონსა რ῀ია" (მატ. ქართ. $259_{23}$).

„მოვიდეს გ უ რ გ ე ნ და ადარნასე, ძე დავითისი; უშუელეს სომეხთა, შეიბნეს მტკუარსა ზედა; იძლივნეს აფხაზნი, მოკლეს ნასრა და ბაყათარ, მთავარი ოვსი, და ერისთავი აფხაზთა" (მატ. ქართ. $261_{12}$).

„და იყვნეს ძენი უხუცესისა მის ძმისა მათისა, აშოტის ძისა ადარნასესნი, სამნი: გ უ რ გ ე ნ, რომელი-იგი დღეთა სიბერისა მისისათა კურაპალატად დასუეს, და ძმანი მისნი აშოტ კეკელაჲ და სუმბატ არტანუჯელი..." (სუმბატ დავითის-ძე, $378_{12}$).

„და ამისა შემდგომად დასუეს გ უ რ გ ე ნ ძე ადარნასესი კურაპალატად, დიდისა აშოტ კურაპალატის ძისა" (სუმბატ დავითის-ძე, $379_{3}$).

3) გ უ რ გ ე ნ ი—ა შ ო ტ კ ე კ ე ლ ა ს ძ ე:

„ხოლო აშოტ კეკელაჲ, ძე ადარნასესი, გარდაიცვალა ქრონიკონსა პ῀ზ, და დაუტევა გ უ რ გ ე ნ, რომელი შემდგომად კურაპალატად დასუეს, და სუმბატ არტანუჯელი ანთიპატრიკი" (სუმბატ დავითის-ძე, $378_{18}$).

„ხოლო ადარნასე, ძე მოკლულისა კურაპალატისა, განვიდა ბრძოლად მისა, და მიჰყვა მის თანა შეწევნად ადარნასესა გ უ რ გ ე ნ კურაპალატი და შვილნი მისნი" (სუმბატ დავითის-ძე, $379_{10}$).

„ხოლო გ უ რ გ ე ნ კურაპალატი წარვიდა ტაოთ, კალმახით, მამულით თჳსით, ცხოვრებად შავშეთს და არტანს" (სუმბატ დავითის-ძე, $379_{24}$).

4) გ უ რ გ ე ნ ე რ ი ს თ ა ვ ი, ძ ე ბ ა გ რ ა ტ მ ა მ ფ ა ლ ა რ ტ ა ნ უ ჯ ე ლ ი ს ა:

„გარდაიცვალა გ უ რ გ ე ნ ერისთავი, ძმა ამის დავით ერისთავთ-ერისთავისა და ძე ბაგრატ მამფალ-არტანუჯელისა, ქორონიკონსა რ῀მგ" (მატ. ქართ. $260_{15}$).

„და გარდაიცვალა ბაგრატ მამფალი არტანუჯელი, ძე სუმბატისი, ქრონიკონსა რ῀კ῀თ, თუესა აპრილსა ῀კ, დღესა აღვსებასა, და დაუ-

ტევნა ძენი ოთხნი: ადარნასე, რომელი-იგი მონაზონ იქმნა და ბასილი სახელ-იდვა, გ უ რ გ ე ნ ერისთავი, აშოტ და დავით“ (სუმბატ დავითის-ძე, $380_4$).

5) გ უ რ გ ე ნ დ ი დ ი—ე რ ი ს თ ა ვ თ-ე რ ი ს თ ა ვ ი, ძ ე ა დ ა რ ნ ა ს ე ე რ ი ს თ ა ვ თ-ე რ ი ს თ ა ვ ი ს ა:

„ხოლო ესე ბაგრატ სიძე იყო გ უ რ გ ე ნ ერისთავთ-ერისთავისა; უშუელდა გურგენ ყოვლითა ძალითა მისითა“ (მატ. ქართ. $265_4$),

„ხოლო იშხანიკ დისწული იყო გ უ რ გ ე ნ ერისთავთ-ერისთავისა, და დედამან მისმან მოაქცივნა მართლმადიდებლად, დინარ დედოფალმან“ (მატ. ქართ. $266_2$).

6) გ უ რ გ ე ნ—ძ ე გ უ რ გ ე ნ ე რ ი ს თ ა ვ ი ს ა:

„გარდაიცვალა გ უ რ გ ე ნ ერისთავი, ძმა ამის დავით ერისთავთ-ერისთავისა და ძე ბაგრატ მამფალ-არტანუჯელისა, ქორონიკონსა რ̃მგ“ (მატ. ქართ. $260_{15}$).

„...და დაუტევა ამან გ უ რ გ ე ნ ძე მუცელსა შინა ცოლისა თჳსისა, რომელსა ეწოდა გ უ რ გ ე ნ ვ ე, სახელი მამისა თჳსისა“ (სუმბატ დავითის-ძე, $380_{23}$).

7) გ უ რ გ ე ნ კ ლ ა რ ჯ ი, ძ ე ბ ა გ რ ა ტ ა რ ტ ა ნ უ ჯ ე ლ ი ს ა:

„გარდაიცვალა ესე ბაგრატ, ძე სუმბატისი და ძმა დავითისი, ქორონიკონსა ს̃ჱ, მასვე წელსა, რომელსა წელსა მოკუდა მამა მისი სუმბატ, და დაუტევნა ძენი ორნი: გ უ რ გ ე ნ და სუმბატ“ (მატ. ქართ. $259_{18}$).

„ხოლო ესრეთ იყო გარდაცვალება მათი: რამეთუ მაშინ ოდესმე ამან ბაგრატ მეფემან კურაპალატმან მოიყვანნა ესე ორნი ძმანი, კლარჯთა ჴელმწიფენი, სუმბატ და გ უ რ გ ე ნ, ძენი ბაგრატ არტანუჯელისანი, დარბაზობად მის წინაშე, ციხესა შინა ფანასკერტისასა, და მუნ შინა შეიპყრნა იგინი და აღიხუნა ციხენი და ქალაქნი მათნი“ (მატ. ქართ. $283_8$).

„და არღარა-ვინ იყო ამის ჟამში სხუა ბაგრატოანი, თჳნიერ სუმბატისა და ძმისა მისისა გ უ რ გ ე ნ ი ს ა, რომელნი მეფობდეს კლარჯეთს, ძენი ბაგრატ არტანუჯელისანი...“ (მატ. ქართ. $283_2$).

„და მუნ ციხესა შინა თმოგჳსასა გარდაიცვალა სუმბატ არტანუჯელი ქრონიკონსა ს̃ლ̃ა. და ეგრეთვე მასვე წელსა შინა გ უ რ გ ე ნ-ც ა გარდაიცვალა, ძმა სუმბატისი“ (სუმბატ დავითის-ძე, $382_{26}$).

8) გ უ რ გ ე ნ ე რ ი ს თ ა ვ ი ძ მ ა ა შ ო ტ I კ უ რ ა პ ა ლ ა ტ ი ს ა:

„და მერმე (ერისთაობდა) ნერსე და ძენი მისნი, ფილიპე და სტეფანოზ და ადარნასე. და ძენი მისნი გ უ რ გ ე ნ ე რ ი ს თ ა ვ ი, აშოტ კურაპალატი“ (სუმბატ დავითის-ძე, $376_6$).

9) გ უ რ გ ე ნ II—მ ე ფ ე თ ა-მ ე ფ ე (ბაგრატ II რეგვენის ძე და ბაგრატ III მამა):

„მოვიდა დავით კურაპალატი, ჩამოდგა ქუაჴურელთა; მოეგება წინა ქართლის ერისთავი ივანე მარუშის-ძე, აღიღო მისგან უფლისციხე, და მიუბოძა ბაგრატს და მამასა მისსა გ უ რ გ ე ნ ს, რამეთუ არა ესუა შვილ დავით კურაპალატსა, და ბაგრატ ძე გურგენისი, გაეზარდა შვილად თჳსად“ (მატ. ქართ. $272_{17}$).

„და ვითარ შეიქცა მუნით გარე, დაუტევნა უფლისციხეს გ უ რ გ ე ნ და ძე მისი ბაგრატ...“ (მატ. ქართ. $274_{5}$).

„და დაუტევა ძე თჳსი უხუცესი გ უ რ გ ე ნ, რომელსა უწოდეს მეფეთა-მეფე“ (სუმბატ დავითის-ძე, $382_{1}$).

„გარდაიცვალა ესე გ უ რ გ ე ნ მეფეთ-მეფე, ძე ბაგრატ ქართველთა მეფისა, ქრონიკონსა ს˜კ˜ტ...“ (სუმბატ დავითის-ძე, $382_{14}$).

„და მივიდეს მის წინაშე ბაგრატ აფხაზთა მეფე და მამა მისი გ უ რ გ ე ნ. და მოსცა მათ ბასილი მეფემან პატივი — გურგენს მაგისტროსობა და ბაგრატს კურაპალატობა...“ (სუმბატ დავითის-ძე, $382_{9}$).

10) გ უ რ გ ე ნ ბ ე რ ი (ხორნაბუჯის ერისთავის ვაჩეს მამა):

„გაილაშქრა აფხაზთა მეფემან კახეთს, შეება და შეუჴდა მთასა ზედა მიქელ-გაბრიელთასა. და წყობასა შინა შეიპყრნა: სტეფანოზ ვარჯანის-ძე, პანკისისა ერისთავი; და ვაჩე, ძე გ უ რ გ ე ნ ბ ე რ ი ს ა, ხორნაბუჯის ერისთავი...“ (მატ. ქართ. $298_{5}$).

საშ. სპარსული Gurgēn მოდის ძველი სპარსული სახელიდან Wr̥kaina[1] ‘მგელა’ (Wr̥ka ‘მგელი’ + -aina-სუფიქსი), ავესტური Wəhrkaena, ბერძნული Γουργένης, არაბული Jurjīn, სომხ. Վրկէն[2] (არშაკიდული ფალაურიდან შეთვისებული ფორმა) და Գուրգէն (სასანურიდან ან ახ. სპარსულიდან), ახ. სპარსული Gurgīn — گرگین. ქართულში ეს სახელი შემოსულია სასანური ფალაურიდან.

**43. გუშნაკ.**

„ხოლო უსტამ ჰრქუა მათ: ვინ არიან იგინი? და მათ უთხრეს სახელები მათი და ჰრქუეს: ერთსა გ უ შ ნ ა კ ჰრქჳან და ერთსა ბახდიად, ერთსა ბორზო, ერთსა პანაგუშნასპ, ერთსა პეროზაკ, ერთსა ზარმილ, ერთსა სტეფანე“ (ე. მცხ. $163_{17}$).

„ხოლო ნეტარი ევსტათი და გ უ შ ნ ა კ და ბორზო და პეროზაკ და ზარმილ და სტეფანე გულს-მოდგინეთ და მტკიცედ დგეს სარწმუნოებასა ზედა ქრისტესსა“ (ე. მცხ. $163_{10}$).

ეს სახელი მომდინარეობს სასანური ფალაურიდან. შეადარეთ ფალ. gušn ‘მამრი, მამაცი, ვაჟკაცი’, ძვ. ირ. Warəšna[3], ძვ. სპ.

[1] F. Justi, IN, გვ. 355.
[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 86.
[3] F. Justi, IN, გვ. 354.

vr̥šna, ავ. varšni, სკრ. vr̥šnay 'მამრი, მამაცი' [1], gušn + სუფიქსი -ak (კნინობითობის მაწარმოებელი) 'მამაცი'. შეადარეთ საკუთარი სახელი Gušnasp.

**44. გჳრობანდაკ** (ევსტათი მცხეთელის სპარსული სახელი).

„წელსა მეათესა ხუასრო მეფისასა და არვანდ გუშნასპისა მარზაპნობასა ქართლისასა მოვიდა კაცი ერთი სპარსეთით, სოფლისა არშაკეთისაჲ, ძჲ მოგჳსა, და წარმართ იყო იგი და სახელი ერქუა მას გ ჳ რ ო ბ ა ნ დ ა კ, და დღითა ყრმა იყო იგი ვითარ ოც და ათ წლის" (ე. მცხ. $160_4$).

ძველი ირანული *Warōē.banďaka [2] 'გუროს მონა', ახ. სპ. Gu-rōi ან, არასწორი წაკითხვით, Gerūi, არაბული Barōe (بروا) Gu-rōi + banďak [3] (საშ. სპარსული ფორმაა).

შდრ. ახ. სპ. banďah 'მონა'. შეადარეთ საკუთარი სახელი — Gušnasp.banďah და მისთანანი.

**45. დარჩილ.**

1) დ ა ჩ ი — ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს შ ვ ი ლ ი პ ი რ ვ ე ლ ი ც ო ლ ი ს ა გ ა ნ:

„და მოიყვანა ვახტანგ ძე მისი, რომელსა ერქუა სპარსულად დ ა რ ჩ ი ლ, ხოლო ქართულად დ ა ჩ ი" (ჯუანშ. $185_9$).

2) დ ა ჩ ი — ქ ო რ ე პ ი ს კ ო პ ო ს ი (ივანე ქუაბულის ძის შვილი):

„და ვითარ წარვიდა ხალილ, დაუტევა ამირად ალი შუაბის ძე. მას ჟამსა შეითქუნეს გარდაბანელნი და განაჩინეს ქორეპისკოპოსად დ ა ჩ ი, ძე იოვანე ქუაბულის ძისა..." (მატ. ქართ. $254_1$).

3) დ ა ჩ ი კ ო რ ი ნ თ ე ლ ი (აზნაური):

„მაშინ შეეზრახნეს აზნაურნი ქართველნი და მათ თანა კახნი: გოდერძი მგდეური, მამა ყანჩაელი, დ ა ჩ ი კორინთელი..." (მატ. ქართ. $269_8$).

4) დ ა ჩ ი ს ხ ჳ ლ ო ს ე ლ ი (აზნაური):

„...დ ა ჩ ი და ივანე სხჳლოსელნი, სარა და გრიგოლ ძმანი ფხუენელნი, და მათ თანა ორმოცდაათი აზნაური სხუა..." (მატ. ქართ. $269_9$).

ჩვენ ვფიქრობთ, დ ა ჩ ი ს სპარსული სახელი დ ა რ ჩ ი ლ წარმოადგენს საშუალო სპარსულ ფორმას ძველი ირანული სახელისას *Dārayačiϑra 'ტომის, გვარის მფლობელი, უფროსი'. შეადარეთ ძვ. სპარსული Dārayavahuš [4] დ ა რ ი ო ს ი 'ქონების, სიმდიდრის

[1] H. Reichelt, AE, გვ. 487.

[2] F. Justi, IN, გვ. 356.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 32.

[4] A. Meillet, Vp, გვ. 167.

მფლობელი' და Arīyačiϑra 'არიელთა მოდგმისა', dāraya (ძირიდან dār 'ფლობა, პყრობა')+čiϑra (ძვ. სპ. čissa, ფალ. čihr) 'გვარი, ტომი, ნათესავი, მოდგმა', საშ. სპ. ფორმა იქნებოდა *Dārčihr, რომელიც ქართულში კანონზომიერად მოგვცემდა დ ა რ ჩ ი ლ ს და დ ა ჩ ი-ს. შდრ. ა რ ჩ ი ლ ი. არის მეორე შესაძლებლობაც *Dārčihr გავიგოთ, როგორც მიღებული საშ. სპარსული Dārāßčihr-იდან 'დარიოსის მოდგმისა'. შეადარეთ Manučihr ('მანუს მოდგმისა'). შდრ. საშ. სპ. Dārāß, ახ. სპ. Dārā 'დარიოსი'.

**46. დეროკ** (ა რ მ ა ზ ე ლ ი ს ძ ე).

„და შემდგომად მათსა მეფობდეს შვილნი მათნი: არმაზს — ამაზასპ და შინა ქართლს — დ ე რ ო კ" (ლ. მრ. $50_3$).

„მეთოთხმეტე მეფენი, ამაზასპ და დ ე რ ო კ, ძენი აზორკ და არმაზელისნი, არშაკუნიანნი" (ლ. მრ. $50_4$).

ამ სახელისათვის, ამოსავალია საშ. სპარსული dārūk[1] 'ხე, მცენარე', ძვ. ირ. dāruka 'წამალი', საშ. სპ. dārūk < dārav-ak-იდან, ახ. სპ. dārū 'ხე, მცენარე', ტ. ფალ. d'rwg, ფაზ. dārū, აქედან საკუთარი სახელი Darūk[2]. შდრ. ახ. სპარს. Dārūih.

**47. ვარაზ.**

1) ვ ა რ ა ზ-ბ ა კ უ რ ბ ა რ ზ ა ბ ო დ ი ს ძ ე (საგდუხტ დედოფლის ძმა, ერისთავი რანისა):

„და მოკუდა ბარზაბოდ, მამა საგდუხტისი, და მის წილ დაადგინა სპარსთა მეფემან ძევე მისი ვ ა რ ა ზ-ბ ა კ უ რ, ძმა საგდუხტ დედოფლისა" (ჯუანშ. $145_6$).

2) ვ ა რ ა ზ ბ ა კ უ რ გ ა მ რ ე კ ე ლ ი:

„მიგზავნა ბაგრატ მოციქულად დიდძალად ერისთავი ვ ა რ ა ზ-ბ ა კ უ რ გამრეკელი" (მატ. ქართ. $307_6$).

3) ვ ა რ ა ზ-ბ ა კ უ რ ი ა ნ თ ი პ ა ტ ო ს ი (გუარამ კურაპალატის ძე, ნერსეს მამა):

„რამეთუ მამა მისი ნერსე, ძე ვ ა რ ა ზ-ბ ა კ უ რ ანთიპატრიკისა, და ამის ვარაზ-ბაკურის მამა, სახელით გუარამ კურაპალატი... — ესენი გარდაცვალებულ იყვნენ" (მატ. ქართ. $252_1$).

„და ამის სტეფანოზისა შემდგომად ერისთაობდა ძე მისი გუარამ კურაპალატი და შემდგომად მისსა ვარაზ-ბაკურ, ძე მისი ანთიპატოსი..." (სუმბატ დავითის-ძე, $376_4$).

4) ვ ა რ ა ზ-ბ ა ქ ა რ ი მ ი რ დ ა ტ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„მეოცდაშვიდე მეფე, ვარაზ-ბაქარ, ძე მირდატისი, ხოსროიანი" (ლ. მრ. $132_7$).

---

[1] H. N y b e r g, Hfsb, II, გვ. 49.

[2] F. J u s t i, IN, გვ. 82, 83.

„და დაჯდა მეფედ ძე მისი ვ ა რ ა ზ-ბ ა ქ ა რ. და შეირთნა ორნი ცოლნი...“ (ლ. მრ. $132_9$).

5) ვ ა რ ა ზ გ ა გ ე ლ ი:

„და მივიდა გარდაბანს, ვარაზ გაგელისასა, და დაილაშქრა ადგილსა მას, რომელსა ჰქვან ხუზაშენი, და ნათელ-სცა ერეკლე ვ ა რ ა ზ გ ა გ ე ლ ს ა და ყოველსა ერსა მისსა“ (სუმბატ დავითის-ძე, $375_3$).

6) ვ ა რ ა ზ-ვ ა რ დ ი (გუარამ ბაგრატიონის ძმა):

„და გამოარჩიეს გუარამ, დავითის ნათესავისაგან, მოწევნული ძმათა მისთა თანა, ასამს და ვ ა რ ა ზ ვ ა რ დ ს, რომელნი იგი ზემო ვაჴსენენით“ (სუმბატ დავითის-ძე, $374_2$).

7) ვ ა რ ა ზ მ ი ჰ რ ი — ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს მ ა მ ა მ ძ უ ძ ი ს ძ მ ა:

„და წარვიდა მის თანა მოციქულად ვ ა რ ა ზ-მ ი ჰ რ, მამამძუძისა მისისა ძმა, და სამოელ მონაზონი“ (ჯუანშ. $172_4$).

8) ვ ა რ ა ზ მ ა ნ ი (ქართლის ერისთავი):

„მეხუთე მისცა ვ ა რ ზ მ ა ნ ს, და მისცა კოტმანითგან ქურდისჴევამდე; იყო ესე ვ ა რ ა ზ მ ა ნ ნათესავი სპარსთა ერისთავისა ბარდაველისა, რომელი იყო დედის მამა ვახტანგ მეფისა“ (ჯუანშ. $242_3$).

ავესტური Warāza[1] ‘ტახი’ (წმინდა ცხოველი vərəϑragna-სი), საშ. სპ. საკ. სახელი Barāzak, ახ. სპ. gurāz ‘გარეული ტახი’, არაბ. Barāz, სომხ. Վարազ[2], ისე როგორც ქართული მოდის არშაკიდული ფალაური ფორმიდან Varāz ‘გარეული ტახი’. სომხურში გავრცელებულია სახელები: Varāzdat, Varazduxt, Varazman, Varaz-Nerseh, Varaz-šapūh, Varaztrdat და მისთანანი. ასეთივეა ქართული ვ ა რ ა ზ ვ ა რ დ ი და ვ ა რ ა ზ მ ი ჰ რ ი ც.

ვ ა რ ა ზ მ ა ნ=საშ. სპ. Varāzman ‘ტახის მსგავსი, ტახისებური’.

**48. ვარდან.**

1) ვ ა რ დ ა ნ — წ მ ი დ ა შ უ შ ა ნ ი კ ი ს მ ა მ ა:

„და ცოლად მისა იყო ასული ვ ა რ დ ა ნ ი ს ი, სომეხთა სპაჲპეტისაჲ, რომლისათჳს ესე მივწერე თქუენდა, მამისაგან სახელით ვ ა რ დ ა ნ და სიყუარულით სახელი მისი შუშანიკ...“ (მარტ. შუშ. $146_8$).

2) ვ ა რ დ ა ნ ს ვ ა ნ თ ა ე რ ი ს თ ა ვ ი:

„ხოლო შემდგომად თავადთა ამის სამეფოსათა ნიანია ქუაბულის ძემან, და ივანე ლიპარიტის ძემან, და ვ ა რ დ ა ნ სუანთა ერის-

[1] F. Justi, IN, გვ. 348.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 81 — 82.

თავმან, რეცა თუ იკლეს რამე სიყრმით გიორგი მეფისათ, და უშალეს ქუეყანა“ (მატ. ქართ. $315_{16}$).

საშ. სპარსული Wardān[1] ‘გმირი’, ward ‘გმირი’, ავ. warəta, ახ. სპ. gurd (-ān სახელთა მაწარმოებელი სუფიქსია).

შდრ. ბერძნული ’Ορδάνης (’Ορδώνης), Οὐαρδάνης, ლათ. Vardanes, Bardanes, არაბ. Wardān, სომხ. Վարդան[2] და რთულ სახელებში Wardan Wšnasp, Wardanduxt, Wardanoyš, Wardanošat და სხვა. ქართულში ნაკლებად გავრცელებულია, შესაძლოა სომხურიდან იყოს შემოსული.

**49. ვარსქენ**—პ ი ტ ი ა ხ შ ი, ა რ შ უ შ ა ს ძ ე, წ მ ი დ ა შ უ შ ა ნ ი კ ი ს ქ მ ა რ ი:

„იყო მერვესა წელსა (მრ) სპარსთა მეფისასა კარად სამეფოდ წარემართა ვ ა რ ს ქ ე ნ პ ი ტ ი ა ხ შ ი, ძჱ არშუშაჲსი“ (მარტ. შუშ. $146_3$).

„ხოლო კაცმან უთხრა მართალი და ჰრქუა, ვითარმედ: „ვ ა რ ს ქ ე ნ უვარ-ყო ჭეშმარიტი ღმერთი“ (მარტ. შუშ. $147_{10}$).

ამ სახელისათვის ორი შესაძლებელი ეტიმოლოგია ხერხდება ირანულ ნიადაგზე: 1) ძირი სიტყვისა ვარზქენ არის ირ. varz — „მოქმედება, კეთება“+სუფიქსი -kēn, ძვ. ირ. -kaina-დან. ძვ. ირ. ფორმა იქნებოდა მაშინ *Varzkaina ‘მოქმედი’, საშ. ირ. Varzkēn. შეადარეთ საკუთარი სახელები ბ ა ბ გ ე ნ, გ უ რ გ ე ნ, ბ ე შ ქ ე ნ და სხვა, რომლებიც მსგავსად არიან ნაწარმოები. 2) ამოსავლად მივიჩნიოთ ძვ. ირ. *Vazrakaina, vazr̥ka-დან[3] ‘დიდი’+სუფიქსი -aina (ფალ. vazurg, ახ. სპ. buzurg) მნიშვნელობით ‘დიდებული, მდიდარი ან მედიდური’. საშ. სპ. *Vazrkēn > varzkēn > ვარზქენ > ვარსქენ. სომხურში ეს სახელი წარმოდგენილია Վազգէն-ის სახით (სომხურში დაკარგულია r, რომელიც ჩვეულებრივ იკარგება ხოლმე კომპლექსებში hr, rh, rz, rš და სხვა. შეადარეთ ქართ. ა რ შ უ შ ა=სომხ. Աշուշա, შ რ ო შ ა ნ=სომხ. Շուշան, საშ. სპ. სიტყვა aržān=სომხ. աժան და სხვა). Wazr̥ka[4] — საკუთარ სახელად იხმარება ირანულში, შეადარეთ სომხ. Wzurk‘ < საშ. სპარსული Vazurg-დან ახ. სპ. Buzurg.

**50. ვაშტაბაშ**—ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ე, ს პ ა ნ დ ი ა ტ რ ვ ა ლ ი ს მ ა მ ა:

---

[1] F. Justi, IN, გვ. 351.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 82.

[3] GrirPh, I, გვ. 267.

[4] F. Justi, IN, გვ. 359.

„შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა აღმოვიდა ძე სპარსთა მეფისა ვაშტაშაბისი, სახელით სპანდიატ-რვალი, გოლიათი იგი და სახელოვანი“ (ლ. მრ. $16_{10}$).

ძვ. სპარსული Vištāspa — დარიოს I მამა, ავესტური vīštāspa—, სახელი აღმოსავლეთ-ირანელი მთავრისა, რომლის მეფობის დროს მოღვაწეობდა ზარათუშტრა, ძე აურვადასპასი ქავიანთა გვარიდან. შდრ. ავესტური puϑrəm yat aurvat-aspahe... kavaēm Vīštāspəm „ძე აურვატასპასი... ქავიანი ვიშტასპა“. აღნიშნული ძვ. ირანული სახელის ეტიმოლოგია მოცემული აქვს ბართოლომეს[1] შემდეგი სახით: პირველი ელემენტი višta =ი. ევრ. *ui-st-to-, p. pf. p. ძირიდან had — ‘ჯდომა’ + aspa — ‘ცხენი’, ე. ი. ‘მხედართა მოწონე, აღმდეგე’, ‘მხედრებთან მებრძოლი’. შდრ. ძვ. ინდური visanna-, ახალი სპარსული Guštāsp — گشتاسپ ; შაჰნამეს ქართულ ვერსიებში ეს სახელი გოსტაშაბის სახით არის წარმოდგენილი[2]. ქართული ვაშტაშაბი — თავისი თავკიდური ვ-ინით — უეჭველია ამ სახელის ძველი ან საშუალო ირანული ფორმიდან მომდინარეობს, სახელდობრ *Vištāsp(a)-ს ეყრდნობა, რომელიც, როგორც ჩანს, არშაკიდულსა ან ადრე სასანურ ხანაში შემოვიდა ქართულში, რადგანაც გვიან სასანურსა და ახალ სპარსულში თავკიდურმა vi-მ მოგვცა gu-, რაც მრავალრიცხოვანი მაგალითებით არის დადასტურებული. შეადარეთ გურგენ, გუარამ, გორგასალი და სხვა.

ესა და მსგავსი ფორმები ირანული სახელებისა მეტად საყურადღებოა, რამდენადაც მათ დიდი მნიშვნელობა აქვთ ლეონტი მროველისა და ჯუანშერის სპარსული წყაროების გარკვევის თვალსაზრისით, სახელდობრ, გამოყენებულია მათ ნაწარმოებებში მხოლოდ „შაჰნამე“ (ე. ი. ახ. სპარსული წყარო) თუ „ხვადაჲნამაკის“ რომელიმე საშ. ირ. ვერსია ან ძველი ზეპირგადმოცემები.

**51. ვაჩე.**

1) ვაჩე რევის ძე, ქართლის მეფე: „მეოცე მეფე, ვაჩე, ძე რევისა, არშაკუნიანი“ (ლ. მრ. $58_{13}$).

„მეოცდაერთე მეფე, ბაკურ, ძე ვაჩესი, არშაკუნიანი“ (ლ. მრ. $58_{15}$).

„და შემდგომად ვაჩესსა მეფობდა ძე ვაჩესი ბაკურ“ (ლ. მრ. $58_{17}$).

2) ვაჩე — კარიჭის ძე ტაოელი აზნაური:

„მასვე ჟამსა წარვიდეს აზნაურნი ტაოელნი საბერძნეთს: ვაჩე კარიჭის-ძე და ბანელი ეპისკოპოსი იოვანე, და მათ თანა სიმრავლე აზნაურთა ტაოელთა“ (მატ. ქართ. $291_{12}$).

---

[1] Chr. Bartholomae, AirWb. გვ. 1473 — 74.

[2] „შაჰნამეს ქართული ვერსიები“, ი. აბულაძის გამოცემა. გვ. 3, შენიშვნა 2.

„ხოლო აზნაურნი ტაოელნი წარვიდეს საბერძნეთს: ვაჩე კარიჭის-ძე. და ბანელი ეპისკოპოსი იოვანე...“ (სუმბატ დავითის-ძე, $385_{24}$).

3) ვ ა ჩ ე — ძ ე გ უ რ გ ე ნ ბ ე რ ი ს ა, ხ ო რ ნ ა ბ უ ჯ ი ს ე რ ი ს-თ ა ვ ი:

„გაილაშქრა აფხაზთა მეფემან კახეთს, შეება და შეუჭდა მთასა ზედა მიქელ გაბრიელთასა. და წყობასა შინა შეიპყრნა: სტეფანოზ ვარჯანის-ძე, პანკისისა ერისთავი; და ვ ა ჩ ე, ძ ე გ უ რ გ ე ნ ბ ე-რ ი ს ა, ხორნაბუჯის ერისთავი...“ (მატ. ქართ. $298_5$).

ფალ. Wačak[1] 'ყმაწვილი, ბავშვი, ბიჭი' < vač(č)ak < vatčak-იდან (შდრ. სკრ. vatsala — 'ხბო', პრაკრ. vaccha, vaccala), ახ. სპ. bača, bačča[2] (< ფალ. bač(č)ak, vač(č)ak-იდან) 'ახალგაზრდა ადამიანი ან ცხოველი', შეადარეთ: ბელუჯ. gvač 'ზაქი', ოს. væs, სპარსულის დიალექტური ფორმები. გაბრ. vače, ქაშ. veča, veče, კავკ. მთ. ებრ. veče, მაზანდ. vača (bača).

**52. ვახტანგ** — გ ო რ გ ა ს ა ლ ი, მ ი რ დ ა ტ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„და შემდგომად ოთხისა წლისა საგდუხტ მიუდგა და შვა ძე, და უწოდა სახელი მისი სპარსულად ვ ა რ ა ნ-ხ უ ა ს რ ო-თ ა ნ გ, ხოლო ქართულად ეწოდა ვ ა ხ ტ ა ნ გ“ (ჯუანშ. $143_5$). იხ. $159_{8,19}$, $164_1$, $167_8$, $170_{6,5}$ და სხვა.

„და უკეთუ ვინმე გამოჩნდის შვილთა შორის ვ ა ხ ტ ა ნ გ ი ს თ ა, რომელიმცა ღირს იყოს მეფედ, იქმნის შემცირებული სარკინოზთაგან“ (მატ. ქართ. $250_{11}$). იხ. აგრეთვე, $251_{19}$, $318_1$ და სხვ.

ამ სახელს, ჩვეულებრივ, აიგივებენ ირ. Vərəϑragna-სთან[3], ფალ. Vahram, სომხ. Վահրամ (შეადარეთ ბარამ და გუარამ). ამ ვარაუდს თითქოს ადასტურებს ვახტანგის სპარსული სახელი ვ ა-რ ა ნ თ ა ნ გ (ვარან-ხუასრო-თანგ). იხ. ზემოთ. თუმცა ფონეტიკურად ყველაფერი რიგზე ვერ არის. ავ. Vərəϑragna-ს საშ. ირანული ფორმებია არშაკიდული *Varhragn, რომელიც საფუძვლად უდევს სომხურ Վահագն-ს და სასანური Varahran, რომელიც ამოსავალია სომხ. Vahram—Vram-ისა, უფრო მოგვიანო Bahram კი — ქართული ბ ა რ ა მ ი ს ა. მაშინ უნდა ვივარაუდოთ, რომ ყოფილა უძველესი საშ. ირანული ფორმა, სადაც დაცული უნდა იყოს ϑ, რომელმაც მოგვცა ქართ. ვ ა ხ ტ ა ნ გ ი, ანდა იგი სხვა რომელიღაც წყაროდან უნდა მომდინარეობდეს.

ფონეტიკურად უფრო გამართლებული ჩანს ვ. აბაევის მოსაზრება, რომელიც ამ სახელს აკავშირებს ოსურ Wærxtanæg-თან (ნარ-

[1] F. Justi, IN, გვ. 342.

[2] GrirPh, II, გვ. 48, 70, 71, 177.

[3] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ი. ო რ ბ ე ლ ი, შ. ა მ ი რ ა ნ ა შ ვ ი ლ ი.

თული ეპოსის ერთ-ერთი გმირის სახელი) სიტყვასიტყვით 'მგლის-ტანა, მგელა'. გავიხსენოთ ამასთანავე ვახტანგის ეპითეტი გ ო რ-გ ა ს ა ლ, რომელიც აგრეთვე მ გ ე ლ თ ა ნ არის დაკავშირებული [1].

V a x t a n g < W a r x t a n g < *v a r k a t a n u 'მგლის-ტანა'. მითუმეტეს, რომ სკვითურ-ალანური სახელები საკმაოდ გავრცელებული ყოფილა საქართველოში. შდრ. ა ს პ ა რ უ გ, ქ ს ე ფ ა რ ნ უ გ, ბ ა ზ უ კ, ხ ს ა რ თ ა ნ-ა ღ ს ა რ თ ა ნ და სხვა.

53. ვეჟან — ბ უ ზ მ ი ლ (ბ უ ზ მ ი რ), მ ა რ ზ ა პ ა ნ ი ქ ა რ თ ლ ი ს ა:

„და შემდგომად სამისა წლისა შემოვიდა ვ ე ჟ ა ნ ბ უ ზ მ ი რ ქართლისა მარზაპნად" (ე. მცხ. $165_{23}$).

„და წარვიდეს სპარსნი მცხეთით, შემასმენელნი ნატარისა ევსტათჱსნი, ტფილისა, და წარდგეს წინაშე ვ ე ჟ ა ნ ბუზმირ მარზაპნისა..." (ე. მცხ. $165_{23}$).

„და უბრძანა ვ ე ჟ ა ნ ბუზმირ ორთა მჴედართა წარსლვაჲ და მოწოდებაჲ წმიდისა ევსტათისი და სტეფანჱსი" (ე. მცხ. $165_{27}$).

„და ვითარცა მივიდეს მჴედარნი იგი, წარუდგინეს ევსტათი და სტეფანე წინაშე ვ ე ჟ ა ნ ბ უ ზ მ ი რ მ ა რ ზ ა პ ნ ი ს ა და თქუეს..." (ე. მცხ. $166_{15}$).

სხვა ადგილებში, ევსტათი მცხეთელის ცხოვრებისა, მოხსენიებულია მხოლოდ ბუზმირ მარზაპანი უვეჟანოდ.

ეს სახელი გვხვდება აგრეთვე ვ ე ზ ა ნ ი ს ფორმით სუმბატ დავითის ძესთან. იხ. ვ ე ზ ა ნ ე რ ი ს თ ა ვ ი ბ ა ჰ ა რ ჩ უ ბ ი ნ ი ს ა:

„ხოლო სამნი ძმანი წარვიდეს კახეთს და საჰაკ დაუზახა ბაკურს, ძესა ნერსესსა, ხოლო ასამ და ვ ა რ ა ზ ვ ა რ დ წარვიდეს კამბეჩოანს, და გარდაუქციეს ერი ვ ე ზ ა ნ ს, ერისთავსა ბაჰარ ჩუბინისსა, და ვ ე ზ ა ნ მოკლეს, და დაიპყრეს მათ კამბეჩოანი" ($374_{13}$).

ამავე სახელის ვარიანტია მ ა ე ჟ ა ნ ი ც — მცხეთელი სპასპეტის სახელწოდება ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ თ ა ნ:

„მაშინ შეკრბეს ყოველნი ერისთავნი ქართლისანი მცხეთას ქალაქსა სპასპეტისა თანა, რომელსა ერქუა მ ა ე ჟ ა ნ" ($62_{11}$).

„მაშინ თქუა მ ა ე ჟ ა ნ სპასპეტმან: „უკუეთუმცა იყო ჩუენ თანა ძალი ეზომი, ჩუენმცა მესამედთა სპარსთა შევესწორებოდეთ, დამცავსხენით თავნი ჩუენნი სიკუდილად და წინააღუდეგით მათ" ($62_{16}$).

„მაშინ დაემოწმნეს ყოველნი ერისთავნი ზრახვასა მ ა ე ჟ ა ნ სპასპეტისასა, და წარგზავნეს მოციქული წინაშე სპარსთა მეფისა..." ($63_{14}$).

„და მოვიდა მცხეთას და მიეგება მ ა ე ჟ ა ნ სპასპეტი და ყოველნი ერისთავნი ქართლისანი" ($64_{5}$).

---

[1] В. А б а е в, ОЯФ, გვ. 184 და 187.

ხოლო ამ სახელის უფრო მოგვიანო ახალი სპარსულიდან ნასესხებ ფორმას წარმოადგენს ბ ე ჟ ა ნ, დღესაც გავრცელებული ქართული სახელი.

სახელისათვის ვ ე ჟ ა ნ ამოსავალი არის საშ. ირანული ფორმა Wēžan[1], ახ. სპარსული Bežan, არაბ. Bīzan, გვხვდება აგრეთვე Wīǰan და Wāǰan. ეტიმოლოგია ამ სახელისა შემდეგია: ძვ. ირ. *Waiǰana, შეადარეთ ავ. Airyānəm. vaēǰō[2], ფალ. Erān. vēǰ[3] 'არიელთა, ირანელთა სივრცე, ქვეყანა', ძვ. ირ. Vaiǰana > საშ. ირ. Vēǰan || Vēžan ნიშნავს 'ვეჯელი' (ე. ი. ერანვეჯიდან). სომხურში დადასტურებულია *Բիժան* < ახ. სპარსულიდან. ფორმა Vēzān, ალბათ, თვით ფალაურში გვქონდა Vēžan-ის პარალელურად, რაც შეეხება მ ა ე ჟ ა ნ ფორმას, ის, შესაძლოა, ქართულ ნიადაგზეა მიღებული ვ ე ჟ ა ნ ი დ ა ნ. ვ > მ-სათვის შეადარეთ ვ ა ზ რ ი და მ ა ზ რ ა კ ი და მისთანანი.

**ჳ4. ზარმილ.**

„და მათ უთხრეს სახელები მათი და ჰრქუეს: ერთსა გუშნაკ ჰრქვან და ერთსა ბახდიად, ერთსა ბორზო, ერთსა პანაგუშნასპ, ერთსა პეროზაკ, ერთსა ზ ა რ მ ი ლ, ერთსა სტეფანე“ (ე. მცხ. $163_{17}$).

„...ხოლო ნეტარი ევსტათი და გუშნაკ და ბორზო და პეროზაკ და ზ ა რ მ ი ლ და სტეფანე გულს-მოდგინედ და მტკიცედ დგეს სარწმუნოებასა ზედა ქრისტესსა“ (ე. მცხ. $164_{1}$).

ამ სახელისათვის ამოსავალია ზ ა რ მ ი ლ საშ. სპარსული სახელი Zarmihr-[4] — zar 'ოქრო'+Mihr. საკ. სახ. Miϑra გვხვდება აგრეთვე სომხურში—*Զարմիհր*[5].

**ჳ5. ზარენ.**

ზ ა რ ე ნ — ს ო მ ხ ე თ ი ს მ ე ფ ი ს ა რ ტ ა შ ა ნ ი ს ძ ე:

„და ვითარ განამრავლეს ქართველთა და ოვსთა ვნება სომეხთა, მაშინ არტაშან მეფემან შეკრიბნა სპანი, რომელნი შინა დარჩომოდეს, და მისცნა ძესა თჳსსა ზ ა რ ე ნ ს, და წარმოგზავნა ქართველთა ზედა“ (ლ. მრ. $48_{21}$).

„და ეწყუნეს და სძლიეს ქართველთა და ოვსთა, და აოტეს ზ ა რ ე ნ, ძე სომეხთა მეფისა, და მოსრეს სპა მისი ყოველი და სდევნეს საზღვართამდე სომხითისა“ (ლ. მრ. $49_{2}$).

---

[1] F. Justi, IN, გვ. 367.

[2] AirWb, გვ. 1313.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 66.

[4] F. Justi, IN, გვ. 383.

[5] H. Hübschmann, AG, გვ. 41.

„მიეწივნეს ზ ა რ ე ნ ს, ძესა მეფისასა, და შეიპყრეს იგი ტბისა მის პირსა, რომელსა რქჳან ცელი, და უკმოიყვანეს“ (ლ. მრ. $49_3$).

„ხოლო ოვსთა ჰნებვიდა მოკლვა მის ზ ა რ ე ნ ი ს ი სისხლისათჳს მეფეთა მათთასა, არამედ ქართველთა დაიცვეს ცოცხლებით ძიებისათჳს საზღვართა მათთასა, და დასუეს პყრობილად ციხესა დარიალანისსა“ (ლ. მრ. $49_6$).

სახელი ზ ა რ ე ნ წარმოადგენს მცდარ გადმოცემას სომხური ფორმისა Zareh (არტაშეს II ძე)[1], რომელიც თავისთავად მოდის პართული Zarēhr ფორმიდან. შდრ. ბერძნული Ζαριάδρης, ავ. Zaiririwairi, საშ. სპ. Zarēr, ახ. სპ. Zārīr[2].

**56. თრდატ.**

1) თ რ დ ა ტ სომეხთა მეფე, ა რ შ ა კ უ ნ ი ა ნ ი, კ ო ს ა რ ო მ ე ფ ი ს ძ ე:

„ხოლო ერთი ძე კოსარო მეფისა, მცირე ყრმა, შეივლტოდა საზღვართა საბერძნეთისათა, და მუნ იზარდებოდა, რომელსა ერქუა თ რ დ ა ტ“ (ლ. მრ. $62_5$).

„ხოლო მაშინ მუნ იყო სპათა თანა ბერძენთასა ძე კოსაროს სომეხთა მეფისა, სახელით თ რ დ ა ტ, რომელი ვაჴსენეთ ზემო...“ (ლ. მრ. $68_9$).

„გამოვიდა მუნით გუთთა მეფე და მიუტევნეს ურთიერთას ბრძოლად: სძლო თ რ დ ა ტ და ჴელად შეიპყრა, და იოტეს ბანაკი გუთთა“ (ლ. მრ. $68_{12}$).

„ხოლო კეისარმან მისცნა სპანი თ რ დ ა ტ ს და გამოგზავნა სომხეთს, მამულსა თჳსსა“ (ლ. მრ. $68_{16}$).

„და სხუაცა ძალი მოირთო (მირიანმა) სპარსეთით და უწყო ბრძოლად თ რ დ ა ტ ს. ხოლო ოდეს მოირთის ძალი თ რ დ ა ტ საბერძნეთით და მომართის მირიანს, და მას ვერ ძალ-ედვის წინააღმდგომად, და გაამაგრნის ციხენი და ქალაქნი, და მოვლის თ რ დ ა ტ ქუეყანა მისი. და ოდეს განძლიერდის მირიან სპარსეთით, მაშინ ვერ წინააღუდგის თ რ დ ა ტ, და მოვლის მირიან სომხითი. და ესრეთ დაუცხრომლად იყვის შფოთი მათ შორის წელთა მრავალთა, და არავინ იპოვა ოდეს სპარსთა შორის მარტოდ-მბრძოლი თ რ დ ა ტ ი ს ი. და სახელოვან იქმნა იგი ყოველსა ქუეყანასა, და სძლო ყოვლადვე მბრძოლთა მისთა, ვითარცა წერილ არს ამბავი მისი ცხორებასა სომეხთასა“ (ლ. მრ. $69_{1,4,5,7}$).

---

[1] F. Justi, IN, გვ. 382.

[2] Աճառյան, Անձ. բառ., II, გვ. 171.

„და გარდავლეს სომხითი და ვერ წინააღუდგა თ რ დ ა ტ, არამედ განამაგრნა ციხე-ქალაქნი“ (ლ. მრ. $69_{14}$).

„და აღიყვანა შვილი მირიანისი მძევლად, რომელსა ერქუა ბაქარ, და დაამოყურნა თ რ დ ა ტ და მირიან და ამზახნა ურთიერთას“ (ლ. მრ. $70_{13}$).

„რამეთუ მოსცა თ რ დ ა ტ ასული თჳსი, რომელსა ერქუა სალომე, ძესა მირიანისსა ცოლად, რომელსა ერქუა რევ. და განუჩინა საზღვარი მირიანს და თ რ დ ა ტ ს ესრეთ: რომელთა ქუეყანათა მდინარენი დიან სამხრეთით და მიერთვიან რაჴსსა, ესე ქუეყანანი თ რ დ ა ტ ი ს კერძად დაყარნა: და რომლისა ქუეყანისა მდინარენი ჩრდილოთ დიან და მიერთვიან მტკუარსა, ესე მირიანის კერძად დაყარნა“ (ლ. მრ. $70_{13,15,16}$).

„...და დასუა იგი უჯარმას, რევ და ცოლი მისი სალომე, ასული თ რ დ ა ტ ი ს ი, და ცხოვნდებოდეს იგინი უჯარმას“ (ლ. მრ. $71_{1}$).

„მაშინ მოიწივნეს მოციქულნი კეისრისანი წინაშე თ რ დ ა ტ სომეხთა მეფისა და მოართუეს წიგნი კეისრისა, რომელსა წერილ იყო ესრეთ: „თვითმპყრობელი კეისარი საყუარელსა ძმასა და მეგობარსა და თანამოსაყდრესა ჩემსა თ რ დ ა ტ ს გკითხავ“ (ლ. მრ. $82_{13}$).

„ხოლო რომელნიმე იტყოდეს: „რომლისა ღმრთისა ძალითა თ რ დ ა ტ მეფე ეშუად იქმნა და მისვე ღმრთისა ძალითა კაცად იქმნა, და მან უკუე ღმერთმან მოაწია ესე“ (ლ. მრ. $92_{2}$).

„ესევითარსა ამან იტყოდეს, რამეთუ ვინათგან თ რ დ ა ტ მეფე ქრისტეს ძალითა ეშუად ქმნილ იყო, და ქრისტეს ძალითვე კუალად კაცად მოქცეულ იყო“ (ლ. მრ. $92_{5}$).

„და მოქცევითგან მირიან მეფისათ მეოცდახუთესა წელსა მოკუდა ძე მისი რევ, სიძე თ რ დ ა ტ სომეხთა მეფისა, რომლისადავე მიეცა მეფობა სიცოცხლეშივე მისსა“ (ლ. მრ. $129_{5}$).

„რამეთუ სომეხნი ბაქარის ძმისწულის, რევის ძისა, თ რ დ ა ტ სომეხთა მეფის ასულის წულის მეფობასა ლამობდეს ქართლსა“ (ლ. მრ. $130_{20}$).

„უკეთუ არღარა შემოვიქცე ცოცხალი, დაჲ ჩემი ხუარანძე შეირთოს მირიან, რომელი ეყვოდა ვახტანგს მამის ძმისწულად, ნათესავისაგან რევისა, მირიანის ძისა, რომელი სიძე იყო თ რ დ ა ტ ს ო მ ე ხ თ ა მეფისა, მან შეირთოს დაჲ ჩემი, და მან იპყრას მეფობა“ (ჯუანშ. $151_{6}$). იხ. $159_{20}$, $161_{8}$, $169_{17}$.

2) თ რ დ ა ტ ი — ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე, რ ე ვ ი ს ძ ე, ვ ა რ ა ზ ბ ა ქ ა რ ი ს ს ი მ ა მ რ ი:

„და დაჯდა მეფედ ძე მისი ვარაზ-ბაქარ. და შეირთნა ორნი ცოლნი: ერთი—ასული თ რ დ ა ტ ი ს ი, რევის ძისა, მირიანის ძისწულისა; და ერთი — ძისწული ფეროზისი, მირიანის ასულის წულისა“ (ლ. მრ. $132_9$).

„მაშინ წარჩინებულთა ქართლისათა ზრახვა ყვეს და დასუეს მეფედ სიმამრი ვარაზ-ბაქარისი, ძე რევისი, ძისწული მირიანისი, კაცი მოხუცებული, სახელით თ რ დ ა ტ, და მისცნეს შვილნი ვარაზ-ბაქარისნი საზრდოდ, ასულის წულნი მისნი“ (ლ. მრ. $137_8$). იხ. აგრეთვე, $138_6$, $137_{12}$.

3) თ რ დ ა ტ ი — ვ ა რ ა ზ-ბ ა ქ ა რ ი ს ძ ე, ა რ ჩ ი ლ ი ს მ ა მ ა:

„და უშვნა რევის ძისწულმან ორნი ძენი, რომელთა სახელები ერქუა მირდატ და თ რ დ ა ტ“ (ლ. მრ. $135_{22}$).

„მაშინ შეითქუნეს აზნაურნი ქართლისანი, მოიყვანეს და დასუეს მეფედ მცხეთას ძე თ რ დ ა ტ ი ს ი, ძმისწული მირდატისი, მეფისა წარტყუენულისა, სახელით არჩილ“ (ლ. მრ. $139_{12}$).

4) თ რ დ ა ტ ი—ს ო მ ხ ი თ ი ს ე რ ი ს თ ა ვ ი (ნათესავისაგან დიდისა თრდატისა):

„და მოიწივნეს სომხითს... ერისთავნი სომხითისანი: სივნიელი არევ, ასფურგანელი ჯუანშერ... თ რ დ ა ტ ნათესავისაგან დიდისა თ რ დ ა ტ ი ს ა“ (ჯუანშ. $159_{20}$).

ეს სახელი ქართულში სომხურიდან არის შემოსული, თვით სომხური წარმოადგენს საშ. სპარსული ფორმის გადმოცემას. შდრ. ფალ. Tīrdāt[1], ძვ. სპ. Tīrīdāta ‘თირის წყალობა, ნიჭი, ნაბოძები’. Tīr — სპარსულში პლანეტა მერკურის სახელწოდებაა+dāta ‘მოცემული’, სომხურში Tir — ღმერთის სახელია, ბერძნულში გვაქვს Τηριδάτης, ლათ. Tiridates, სომხ. *Տրդատ*[2].

57. იარედ — ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ი ს ა ფ რ ი დ ო ნ ი ს უ მ ც რ ო ს ი ვ ა ჟ ი.

„ხოლო ოდეს განუყო აფრიდონ ყოველი ქუეყანა სამთა ძეთა მისთა, მაშინ, რომელსა ძესა მისცა სახლად სპარსეთი, მასვე ხუდა წილად ქართლი, რომელსა სახელი ერქუა ი ა რ ე დ“ (ლ. მრ. $13_{16}$).

„მიერითგან უცალო იქმნეს ძენი აფრიდონისნი, რამეთუ იწყეს ბრძოლად ურთიერთას, და მოკლეს ორთა ძმათა ი ა რ ე დ, ძმა მათი“ (ლ. მრ. $13_{19}$).

---

[1] F. Justi, IN, გვ. 326.

[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 89.

„ქართლის ცხოვრების“ სომხურ თარგმანში ი ა რ ე დ-ის ნაცვლად გვაქვს *Խարեդերախ։ „...և սպանին հիկու եղբայրքն միաբանեալք ղԽարեդերախ“* (պ. Վ. $18_9$).

პირველი ელემენტი სომხურ ფორმაში Jaređerax იგივეა, რაც ქართული ი ა რ ე დ. მეორე, ვფიქრობთ, წარმოადგენს შედეგს არასწორი წაკითხვისა სპარსული ارج-ისა erax-ად (ارخ)—განსხვავება სპარსული خ — x-სა და ج —ǰ-ს შორის მხოლოდ იმაშია, რომ წერტილი ერთსა აქვს ქვევით, მეორეს ზევით. საკითხავია, საიდან აიღო სომეხმა მთარგმნელმა ეს სიტყვა. შესაძლოა თვით ქართულ ტექსტში, რომლიდანაც ის თარგმნიდა, გვქონდა გლოსა (მინაწერი) სპარსულად დაწერილ ე რ ა ჯ ი ს სახელისა ارج, რომელიც მან წაიკითხა, როგორც erax, ანდა უკვე ქართულში გვქონდა აღრევა სპარსულიდან თარგმნისას. თვით ქართული ი ა რ ე დ მიღებულია, ალბათ, საშ. სპარსული ფორმიდან Erēč ‖ Erēz [1], რომელიც ახ. სპარსულში გადმოცემული იყო erēz — ارذ-ის სახით, და ქართველმა წაიკითხა, როგორც ered > ე რ ე დ > ი ა რ ე დ (ذ > დ). ხოლო ე > ია-სათვის შეადარეთ სახელები: ი ა რ ვ ა ნ დ ი, ი ა ლ დ უ ზ ი, ი ა ლ ბ უ ზ ი და სხვა.

58. **იზიდბოზიდ** — კ ა თ ა ლ ი კ ო ს ი.

„ხოლო კათალიკოზნი: რ῀ლ ევნონისითგან მომართ იყვნეს: თავფაჩაგ: ῀ა: ევლალე: ῀ბ: იოველ: ῀გ: სამოველ: ῀დ: გეორგი: ῀ე: კჳრიონ: ῀ვ: ი ზ ი დ ბ ო ზ ი დ ῀ზ...“ (მოქც. ქართ. $727_{10}$).

საშ. ირ. Yazđbōzēđh [2] ‘ღვთის დახსნილი’, yazđ [< yazat, ავ. yazata. ახ. სპ. īzad]+bōzēt bōz, bōžišn ‘ხსნა, გათავისუფლება’, bōxtan ‘ხსნა’ [3], ბერძნ. ’Ισβοξητης, სომხ. Izdbūzit, Izđibuzit, Izđibuzđ, Iṣtibuzit.

ირანულში ძალიან გავრცელებულია მსგავსად ნაწარმოები საკუთარი სახელები, ე. ი. რომელთაც კომპოზიტის მეორე წევრად აქვთ bōčēt, bōzit. შეადარეთ, მაგალითად, Artanobōčēt, Atūrbōčēt, Yazđbōčet, Mitrbōčēt, Aštanbōzan და სხვა.

ეს სახელი ქართულში ძალიან გავრცელებული არ არის.

59. **მიჰრ** (მირ.) — ს ტ ე ფ ა ნ ო ზ II უ ფ რ ო ს ი ვ ა ჟ ი, ა რ ჩ ი ლ II ძ მ ა.

„ხოლო სტეფანოზს ესხნეს ორნი ძენი არჩილ და მ ი ჰ რ“ (ჯუანშ. $232_{23}$).

---

[1] A. Christensen, Études sur le Zoroastrism de Pers antique, 1928.

[2] F. Justi, IN, გვ. 47 და 489.

[3] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 37.

„...და ნახევარი წარიღო ქუეყანასა ეგრისსა და წარიყვანა ძე თჳსი პირმშო მ ი ჰ რ“ (ჯუანშ. 232$_{25}$).

„და მუნ ყოფასა შინა მოკუდა სტეფანოზ, მთავარი ქართლისა, და მის წილ მეფე იქმნა ძე მისი მ ი რ“ (ჯუანშ. 233$_{7}$).

„მეორმოცდასამე მეფე, მ ი რ, ძე სტეფანოზ მთავრისა, ხოსროიანი“ (ჯუანშ. 233$_{10}$).

„და იწყლა მ ი რ მაზრაკითა ფერდსა, ხოლო ქრისტიანეთაგან მას დღესა შინა მოკლეს კაცი სამოცი...“ (ჯუანშ. 237$_{19}$).

„და წარავლინეს მოციქული წინაშე ბერძენთა მეფისა მ ი რ და არჩილ და ლეონ, ერისთავმან აფხაზეთისამან, და აუწყეს ესე ყოველი, რაცა იქმნა ღმრთისა მიერ ჴელითა მათითა“ (ჯუანშ. 239$_{12}$).

„ხოლო მან წარმოსცა ორი გჳრგჳნი და გუჯარი მ ი რ ს ა და არჩილს, და მოსწერა მათ თანა, ვითარმედ: „თქუენი იყო მეფობა, სიმჴნე და სიბრძნე ქართლსა შინა“ (ჯუანშ. 239$_{14}$).

„მუნ შინა იყვნეს მაშინ მეფენი ქართლისანი მ ი რ და არჩილ“ (ჯუანშ. 235$_{10}$).

„ხოლო მ ი რ დამძიმდა წყლულებისა მისგან მოსიკუდიდ, და რქუა ძმასა თჳსსა არჩილს...“ (ჯუანშ. 240$_{14}$).

„და მოკუდა მ ი რ, და წარმოსცეს მცხეთას, და დაფლეს ზემოსა ეკლესიასა, შესავალსა კარისასა“ (ჯუანშ. 241$_{11}$).

სახელი მ ი ჰ რ||მ ი რ წარმოადგენს საშ. სპარსული Mihr-ის გადმოცემას, ფალაურში დადასტურებულია ფორმები: Miϑr და უფრო მოგვიანო Mihr, ფაზ. Mihr, ახ. სპ. مهر, ძვ. ირ. Miϑra-დან[1], მ ი თ რ ა — ‘სინათლის, მზის ღმერთი’. საშ. და ახალ სპარსულში სიტყვამ მიიღო ‘სიყვარულის’ მნიშვნელობა, ძვ. სპ. Miϑra[2], ბერძნ. Μίϑρας, Μίϑρης, ლათ. Miϑras, სომხ. *Միհր*[3] ‘ღმერთი არამაზდის ძე’ (აგათანგელოზი, 790). იგი გვხვდება, აგრეთვე, ადამიანის საკუთარ სახელად[4].

**60. მირდატ.**

1) მ ი რ დ ა ტ I — დ ე რ ო კ ი ს ძ ე, შ ი დ ა ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„და შემდგომად მათსა მეფობდეს შვილნი მათნი: არმაზს — ფარსმან ქუელი და შიდა ქართლსა — მ ი რ დ ა ტ“ (ლ. მრ. 50$_{7}$).

„მეთხუთმეტე მეფენი, ფარსმან ქუელი და მ ი რ დ ა ტ, ძენი ამაზასპისა და დეროკისი არშაკუნიანნი“ (ლ. მრ. 50$_{8}$).

---

[1] F. Justi, IN, გვ. 207.

[2] A. Meillet, Vp, გვ. 51.

[3] H. Hübschmann, AG, I, გვ. 53, 54.

[4] *Աճառյան, Անձ. բառ.*, III, გვ. 231.

„მაშინ ამან მ ი რ დ ა ტ ქართველმან მოიყვანა ცოლი სპარსი, ნათესავი მეფეთა, და წუევითა სპარსთათა მტერ ექმნეს ფარსმან ქუელსა არმაზელსა, და განიზრახა მუხთლად სიკუდილი ფარსმან ქუელისა“ (ლ. მრ. $50_{10}$).

„და მოხადა მ ი რ დ ა ტ ფარსმან ქუელსა სახლსა თჳსსა რეცა მ ი ჯ ლ ი შ ა დ და განცხრომად“ (ლ. მრ. $50_{13}$).

„მიერითგან იქმნეს მტერ ურთიერთას, და მ ი რ დ ა ტ ს შეეწეოდეს სპარსნი, ხოლო ფარსმანს სომეხნი“ (ლ. მრ. $51_{1}$).

„და ესე მ ი რ დ ა ტ იყო კაცი ურვილი და მოსისხლე, ხოლო ფარსმან ქუელი იყო კაცი კეთილი და უხუად მომნიჭებელი და შემნდობელი...“ (ლ. მრ. $51_{2}$).

„ესე უყუარდა მ ი რ დ ა ტ ი ს კერძთაცა ქართველთა და სძულდა მ ი რ დ ა ტ მესისხლეობისა და მედგრობისა მისისათჳს. და გამოერთნეს უმრავლესნი მ ი რ დ ა ტ ი ს ა ც ა კერძნი, ემძლავრა ფარსმან ქუელი და აოტა მ ი რ დ ა ტ მეფე. და წარვიდა მ ი რ დ ა ტ სპარსეთად“ (ლ. მრ. $51_{6}$).

2) მ ი რ დ ა ტ II — ბ ა კ უ რ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„მეოცდაორე მეფე, მ ი რ დ ა ტ, ძე ბაკურისი, არშაკუნიანი“ (ლ.მრ. $59_{1}$).

„და შემდგომად ბაკურისა მეფობდა ძე ბაკურისი, მ ი რ დ ა ტ“ (ლ. მრ. $59_{2}$).

„მეოცდასამე მეფე, ასფაგურ, ძე მ ი რ დ ა ტ მეფისა, არშაკუნიანი“ (ლ. მრ. $59_{3}$).

„და შემდგომად მ ი რ დ ა ტ ი ს ა მეფობდა ძე მისი ასფაგურ“ (ლ. მრ. $59_{4}$).

3) მ ი რ დ ა ტ III — ბ ა ქ ა რ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„მეოცდაექუსე მეფე, მ ი რ დ ა ტ, ძე ბაქარისი, ხოსროიანი“ (ლ. მრ. $131_{12}$).

„და დაჯდა მეფედ ძე მისი მ ი რ დ ა ტ, და მეფობდა დიდსა სარწმუნოებასა შინა“ (ლ. მრ. $131_{13}$).

„და არა აყენებდა მ ი რ დ ა ტ მეფე ნაწილისა გამოღებად, რამეთუ ეპისკოპოსმანცა ჭეშმარიტმან იაკობ ეგრეთ ჯერ იჩინა და თქუა“ (ლ. მრ. $131_{19}$).

„მაშინ ამან მეფემან მ ი რ დ ა ტ მისვე სუეტისაგან შექმნა ჯუარი ზომიერი, და რომელი დარჩა სუეტისა მისგან ცხოველისა, მას გარე მოქმნა ქვითკირითა, და აღამაღლა ქვითკირი პირველ სუეტისა ოდნად“ (ლ. მრ. $132_{1}$).

„და მის-ზე მოკუდა იაკობ ეპისკოპოსი, და დაჯდა იობ სომეხი, ნერსე კათალიკოსისა დიაკონი. და მოკუდა მ ი რ დ ა ტ მეფე“ (ლ. მრ. $132_{6}$).

4) მ ი რ დ ა ტ IV—ვარაზ ბაქარის ძე, ქართლის მეფე:

„და უშვნა რევის ძისწულმან ორნი ძენი, რომელთა სახელები ერქუა მ ი რ დ ა ტ და თრდატ; ერთი უშვა ფეროზის ძისწულმან, რომელსა ერქუა ფარსმან“ (ლ. მრ. $135_{21}$).

„მაშინ შეითქუნეს აზნაურნი ქართლისანი, მოიყვანეს და დასუეს მეფედ მცხეთას ძე თრდატისი, ძმისწული მ ი რ დ ა ტ ი ს ი, მეფისა წარტყუენულისა, სახელით არჩილ“ (ჯუანშ. $139_{12}$).

„უთხრეს მ ი რ დ ა ტ ს, ძესა არჩილისსა, სიშუენიერე მისი (საგდუხტისა), და სმენითა სიშუენიერისა მისისათა ტრფიელ იქმნა მ ი რ დ ა ტ მის ზედა“ (ჯუანშ. $141_{11}$).

„და მისცა მეფემან სამშჳლდე ძესა თჳსსა საერისთოთა მისითა, და მუნ დასხდეს მ ი რ დ ა ტ და საგდუხტ“ (ჯუანშ. $142_{6}$).

„და დაჯდა მეფე მის წილ ძე მისი მ ი რ დ ა ტ. და მეფობდა იგი, ვითარცა მამა მისი, დიდსა სარწმუნოებასა შინა“ (ჯუანშ. $143_{2}$).

„კუალად ევედრებოდეს ღმერთსა მეფე მ ი რ დ ა ტ და დედოფალი საგდუხტ, რათა მოსცეს ძე“ (ჯუანშ. $143_{4}$).

„შემდგომად ამისსა, წელსა მეორესა, მოკუდა მეფე მ ი რ დ ა ტ; და დარჩა ვახტანგ შჳდისა წლისა ყრმა“ (ჯუანშ. $143_{19}$).

5) მ ი რ დ ა ტ — ე რ ი ს თ ა ვ ი ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს დ რ ო ს:

„ხოლო მეფე და ჯუანშერ სპასპეტი დაადგეს მცხეთას, და ნასრა და მ ი რ დ ა ტ დაუტევნა სპათა ზედა სომხითისა და ქართლისათა, რომელნი დგეს არმაზით კერძო“ (ჯუანშ. $180_{4}$).

6) მ ი რ დ ა ტ — ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს ვ ა ჟ ი მ ე ო რ ე (ბ ე რ ძ ე ნ ი) ც ო ლ ი ს ა გ ა ნ:

„და მოუწოდა (ვახტანგმა) ნასარს, ერისთავსა წუნდისასა, და არტავაზს, ერისთავსა კლარჯეთისასა, და ბივრიტიანს, ერისთავსა ოძრჴისასა, და მათ მიათუალა ცოლი თჳსი ელენე და შვილნი მისნი, რომელთა ერქუა ლეონ და მ ი რ დ ა ტ, და შეავედრნა მათ სამთავე ერისთავთა ცრემლითა და შეხედვებითა ღმრთისათა“ (ჯუანშ. $204_{3}$).

„ხოლო ორთავე მათგან ძეთა ვახტანგისთა, ნაშობთა ბერძნისა ცოლისაგან, მოკუდა, რომელსა ერქუა ლეონ, და დარჩა მ ი რ დ ა ტ ოდენ“ (ჯუანშ. $205_{12}$).

„ამას მ ი რ დ ა ტ ს დაევაჭრა ძმა მისი დაჩი: მეფემან გაუცვალა ქუეყანა, და აღიღო მ ი რ დ ა ტ ი ს ა გ ა ნ ეგრის-წყალსა და კლისურასა შუა, მ ი რ დ ა ტ ი ს დედული საზღვარი საბერძნეთისა, და მისცა ნაცვლად ჯავახეთი ფარავნითგან მტკურამდე“ (ჯუანშ. $205_{12}$).

„დაიპყრა მ ი რ დ ა ტ, ძემან ვახტანგისმან, ფარავნითგან და ტასისკარითგან ვიდრე ზღუამდე სპერისა, და ერისთაობდა მუნ“ (ჯუანშ. $205_{16}$).

„რამეთუ შვილნი დაჩისნი ჰმორჩილობდეს სპარსთა, ხოლო შვილნი მ ი რ დ ა ტ ი ს ნ ი დაადგრეს მორჩილებასა ბერძენთასა“ (ჯუანშ. $207_{1}$).

„და ნათესავნი მ ი რ დ ა ტ ი ს ნ ი, ვახტანგის ძისანი, რომელნი მთავრობდეს კლარჯეთს და ჯავახეთს, იგინი დარჩეს კლდეთა შინა კლარჯეთისათა“ (ჯუანშ. $217_{11}$).

„მაშინ კეისარმან აღასრულა თხოვა მათი, და მოსცა მეფედ დისწული მირდატისი, ვახტანგის ძისა, ბერძნის ცოლისაგან, რომელსა ერქუა გუარამ, რომელი მთავრობდა კლარჯეთს და ჯავახეთს“ (ჯუანშ. $218_{1}$).

„და დაჯდა მეფედ ძმა მისი მ ი რ დ ა ტ, ასულის წული თრდატისი, ძე ვარაზ-ბაქარისი, მამულად ბაქარიანი, დედულად რევიანი, ორითავე მირიანის ძეთა ნათესავი“ (ლ. მრ. $138_{6}$).

„და იყო ესე მ ი რ დ ა ტ კაცი ქუელი, მჴედარი შემმართებელი, ურწმუნო და უშიში ღმრთისა, ლაღი და ამპარტავანი, და მინდობილი მჴედრობასა თჳსსა“ (ლ. მრ. $138_{7}$).

„მაშინ სპარსთა მეფემან გამოგზავნა ერისთავი, რომელსა ერქუა უფრობ, სპითა ძლიერითა, მ ი რ დ ა ტ ი ს ზედა“ (ლ. მრ. $138_{13}$).

„მაშინ მ ი რ დ ა ტ, სილაღითა თჳსითა, არა ჰრიდა სიმრავლესა სპარსთასა, მცირედითა სპითა მიეგება გარდაბანს და ეწყო“ (ლ. მრ. $138_{14}$).

„ხოლო მ ი რ დ ა ტ წარიყვანეს ბაღდადს და მუნ მოკუდა“ (ლ. მრ. $138_{17}$).

„ვითარ-იგი შეიპყრეს ქართველთა მეფე მ ი რ დ ა ტ სპარსთა წყობასა შინა, და წარიყვანეს ბაღდადს და მუნ მოკუდა“ (ჯუანშ. $139_{5}$).

„მაშინ შეითქუნეს აზნაურნი ქართლისანი, მოიყვანეს და დასუეს მეფედ მცხეთას ძე თრდატისი, ძმისწული მ ი რ დ ა ტ ი ს ი, მეფისა წარტყუენულისა, სახელით არჩილ“ (ჯუანშ. $139_{12}$).

7. მ ი რ დ ა ტ V — ა რ ჩ ი ლ პ ი რ ვ ე ლ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე, ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს მ ა მ ა:

„ესუა ძე არჩილს, და უწოდა სახელი მისი მ ი რ დ ა ტ. აღიზარდა ესე მ ი რ დ ა ტ, და დადგა ასაკსა მამაკაცობისასა. მ ი რ დ ა ტ იყო მორწმუნე და ღმრთის-მსახური, ვითარცა მამა მისი“ (ჯუანშ. $140_{22}$).

„წინამძღუარ ექმნის მ ი რ დ ა ტ სპათა მამისა თჳსისათა, და მარადის ტყუენვიდის რანსა და მოვაკანსა“ (ჯუანშ. $141_8$).

ძველი ირანული Miϑradāta[1] 'მითრას მოცემული': შეადარეთ ანალოგიურად ნაწარმოები სახელები: ბ ა გ რ ა ტ, თ რ დ ა ტ, ს პ ა ნ-დ ი ა ტ და მისთანანი. საშ. ირანული ფორმებია ფალ. Mitrdāt[ā]n > Mihrdātān, ახ. სპ. Milād < Mihrdād-იდან (rd > l-ღ ახალ სპარსულში ცნობილი მოვლენაა). შეადარეთ აგრეთვე ბერძნ. Μιτραδάτης, Μιθριδάτης, ლათ. Mithradates, Miϑridates, სომხური *Միհր-դատ*[2], სირ. M-hl-d.

**61. მიჰრან** (მ ი რ ი ა ნ).

1) მ ი რ ი ა ნ — დ ი დ ი მ თ ა ვ ა რ ი, ძ ე ბ ე შ ქ ე ნ ბ ა ჰ ლ ა უ ნ-დ ი ს ა:

„...რომლისა-იგი იყვნეს პირველნი აღმაშენებელნი ამასპო და ქურდია, ხოლო აწ კუალად დაჲ გიორგისი, რომელი იყო ცოლი დიდისა მთავრისა მ ი რ ი ა ნ ი ს ი, ძისა ბეშქენ ბაჰლაუნდისაჲ, ძისა იოვანესი“ (ს. ზ. $235_{36}$).

„და ვითარ მოიწინეს სამცხეს ბრძანებითა ღმრთისაჲთა ძე დიდისა მ ი რ ი ა ნ აზნაურისაჲ დაიმოწაფეს“ (გრ. ხანძთ. $267_{28}$).

2) მ ი რ ი ა ნ ი — ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე, ძ ე ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ი ს ქ ა ს რ ე ა რ დ ა შ ი რ ს ა ს ა ნ ი ა ნ ი ს ა:

„შემოსლვა სპარსთა ქართლს და მეფობა მ ი რ ი ა ნ ი ს ი, ქასრეს ძისა“ (ლ. მრ. $60_2$).

„აწ ვაჴსენოთ ცხოვრება მ ი რ ი ა ნ ი ს ი, ძისა ქასრე არდაშირისი სასანიანისა“ (ლ. მრ. $64_{13}$).

„ვითარცა შეიწყნარა მეფემან ქასრე ვედრება ქართველთა, და შეჰრთო ძესა მისსა მ ი რ ი ა ნ ს ასული ქართველთა მეფისა და მისცა ქართველთა მეფედ ძე მისი და დასუა მცხეთას“ (ლ. მრ. $64_{15}$).

„და იყო მ ი რ ი ა ნ მაშინ წლისა შჳდისა. და თანა ჰყვა ქასრე მეფესა დედა მ ი რ ი ა ნ ი ს ი და არა დაუტევა იგი მირიანის თანა, რამეთუ უყუარდა დედა იგი მ ი რ ი ა ნ ი ს ი ვითარცა თავი თჳსი, არამედ დაუტევა მამამძუძედ და განმგებელად წარჩინებული ერთი, რომელსა ერქუა სახელად მირვანოზ“ (ლ. მრ. $64_{17}$).

„და წარვიდა მეფე და წარიხუნა ყოველნი ჴევნი კავკასიანთანი და დასხნა ყოველთაგან მთავარნი, და უბრძანა მათ ყოველთა, რათა იყვნენ მორჩილ ძისა მისისა მ ი რ ი ა ნ ი ს ს ა, და უბრძანა მ ი რ ი-ა ნ ს, ძესა თჳსსა, და მამამძუძესა მისსა მირვანოზს, რათა ჰბრძოდიან ხაზართა, და წარვიდა მეფე სპარსეთად“ (ლ. მრ. $65_{10}$).

[1] *Աճառյան, Անձ. բառ.*, III, გვ. 334.

[2] H. Hübschmann, AG. I, გვ. 54; F. Justi, IN, გვ. 209, 213.

„და აღიზარდა მ ი რ ი ა ნ მსახურებასა მას შინა შვდთა მათ კერპ-თასა და ცეცხლისასა“ (ლ. მრ. $65_{15}$).

„ხოლო იქმნა რა მ ი რ ი ა ნ თხუთმეტისა წლისა, მოუკუდა ცოლი, ასული ქართველთა მეფისა, და ამას ზედა დაესრულა ქართლს შინა მეფობა და დედოფლობა ფარნავაზიანთა მეფეთა“ (ლ. მრ. $66_{1}$).

„მაშინ შეწუხდეს ყოველნი ქართველნი სიკუდილსა ზედა დედო-ფლისა მათისასა, არამედ დაადგრეს ერთგულებასა ზედა მ ი რ ი-ა ნ ი ს ს ა, რამეთუ არღარა ვინ იყო ყოვლადვე ნათესავი ფარნავა-ზიანთა, რომელიმცა ღირს იყო მეფობასა ქართველთასა. და ესრეთ შეიტკბეს ამის მიზეზისათჳს მეფობა მ ი რ ი ა ნ ი ს ი“ (ლ. მრ. $66_{3}$).

„ხოლო მ ი რ ი ა ნ მეფემან ჰმატა კეთილსა ქართველთასა, და მოიყვანა ცოლი საბერძნეთით, პონტოით, ასული ოლიღოტოსისი, სახელით ნანა“ (ლ. მრ. $66_{7}$).

„ხოლო ოდეს მოვიდიან ხაზარნი დარუბანდს, მაშინ წარვიდის მ ი რ ი ა ნ შუელად დარუბანდისა: ოდესმე უომრად მიჰრიდიან ხა-ზართა მათ მ ი რ ი ა ნ ს, და ოდესმე ბრძოლითა აოტნის“ (ლ. მრ. $66_{17}$).

„ხოლო ვითარ იქმნა მ ი რ ი ა ნ წლისა ორმეოცისა, მაშინ მო-კუდა მამა მისი, სპარსთა მეფე, და დაჯდა შემდგომად მისსა მე-ფედ სპარსეთს ძმა მ ი რ ი ა ნ ი ს ი უმრწემესი, რომელსა ერქუა ბარტამ“ (ლ. მრ. $67_{1}$).

„ხოლო ფეროზს, სიძესა მ ი რ ი ა ნ ი ს ს ა, აქუნდა ქუეყანა, რო-მელი ზემო თავსა ვაჴსენეთ მიცემულად მ ი რ ი ა ნ ი ს ა გ ა ნ, და იყო იგი მუნ ერისთავად“ (ლ. მრ. $71_{2}$).

„მაშინ გამოვიდა მ ი რ ი ა ნ მეფე საზარელითა და თუალ-შეუდ-გამითა ხილვითა“ (ლ. მრ. $88_{15}$).

„ხოლო დღესა მეორესა გამოვიდა მ ი რ ი ა ნ მეფე და ყოველი იგი ერი ეძიებდეს ღმერთთა მათთა და არა ჰპოვებდეს“ (ლ. მრ. $91_{16}$). იხ. გვ. $95_{13}$; $102_{18}$; $106_{7}$; $111_{14}$; $115_{22,25}$; $117_{3,4,5}$; $118_{3,10}$; $122_{7}$; $128_{7}$.

„მოვიდა ბაქარ, ძე მეფისა მ ი რ ი ა ნ ი ს ი, და მოციქული კოს-ტანტინე მეფისა მცხეთას“ (ლ. მრ. $129_{1}$).

„მაშინ მ ი რ ი ა ნ მეფემან განასრულა ეკლესია საეპისკოპოსო და აღასრულა სატფურება მისი მრავალითა დიდებითა“ (ლ. მრ. $129_{3}$).

„და მოქცევითგან მ ი რ ი ა ნ მეფისათ მეოცდახუთესა წელსა მო-კუდა ძე მისი რევ, სიძე თრდატ სომეხთა მეფისა, რომლისადვე მიეცა მეფობა სიცოცხლესავე მისსა“ (ლ. მრ. $129_{6}$).

„და დაჯდა მეფედ ძე მისი ვარაზ-ბაქარ. და შეირთნა ორნი ცოლნი ერთი— ასული თრდატისი, რევის ძისა, მ ი რ ი ა ნ ი ს ძისწულისა; და ერთი—ძისწული ფეროზისი, მ ი რ ი ა ნ ი ს ასულის წულისა“ (ლ. მრ. $132_9$).

„და ნათესავისაგან მ ი რ ი ა ნ მეფისა მორწმუნისა ვახტანგ დადანი მისნი დარჩომილ იყვნეს: იგინი იყვნეს ნათესავნი ბაქარ მ ი რ ი ა ნ ი ს ძისა“ (ჯუანშ. $159_{7-8}$).

„მ ი რ ი ა ნ მეფისითგან ვიდრე ვახტანგ მეფისადმე გარდაცვალებულ იყო ნათესავი რვა და მეფენი ათნი, და წელიწადი ას ორმოცდაჩჳდმეტი, ხოლო ეპისკოპოსნი წესსა ზედა ჭეშმარიტსა გარდაცვალებულნი რვანი, ხოლო სხუანი შემშლელნი წესისანი“ (ჯუანშ. $159_{13}$).

„და მეფობითგან მ ი რ ი ა ნ მეფისათა ვიდრე მეორისა ფარსმანისა გარდაჴდეს წელნი ორას ორმოცდაათნი“ (ჯუანშ. $215_{19}$).

„მაშინ რქუა არჩილ ძმასა თჳსსა მირს: „მიწყუდეულ არს ციხექალაქი ესე შემუსრვად, და უკეთუ შეგჳპყრნენ ჩუენ ჳელად, გამოიკითხნეს ყოველნი საგანძურნი ნამალევნი, რომელნი იგი დავფლენით ქუეყანასა ჩუენსა, მონაგებნი მ ი რ ი ა ნ ღმრთივ-განბრძნობილისანი, და კუალად ვახტანგ ღმრთივ-განბრძნობილისა მეფისანი, და ყოველთა შვილთა მათთანი, რომელთა გუშვნეს ჩუენ“ (ჯუანშ. $236_4$).

„და შენ წარიხუენ ორნი იგი გჳრგჳნნი, ოქროსა და ანთრაკისანი: ერთი მ ი რ ი ა ნ მეფისა და ერთი ვახტანგისი, რომელი მოუძღუნა სპარსთა მეფემან ვახტანგს...“ (ჯუანშ. $236_{13}$).

„...ანუ მო-ვინმე-ვიდის სპარსთაგან ნათესავი მეფეთა, ვითარცა ფეროზ, რომელსა მისცა მ ი რ ი ა ნ მეფემან ასული მისი ცოლად“ (ჯუანშ. $240_{20}$).

ლ. მ რ ო ვ ე ლ თ ა ნ — $117_2$; $65_{22}$; $67_{20}$; $70_{20}$; $72_1$; $102_{19}$; $105_{12,14}$; $108_{14,18}$; $109_{11}$; $111_8$; $110_{12}$; $163_4$; $111_6$; $115_{18}$; $116_{7,9}$; $128_{15}$; $129_9$; $130_{13}$; $246_{13}$; $248_{14}$. ჯ უ ა ნ შ ე რ თ ა ნ—$228_2$ $160_{10}$ $242_8$:

3) მ ი რ ი ა ნ ი — ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს მ ა მ ი ს ძ მ ი ს წ უ ლ ი („ნათესავისაგან რევისა, მირიანის ძისა“):

„და დაწერა (ვახტანგმა) ანდერძი ესრეთ: „უკეთუ არღარა შემოვიქცე ცოცხალი, დაჲ ჩემი ხუარანძე შეირთოს მ ი რ ი ა ნ, რომელი ეყვოდა ვახტანგს მამის ძმისწულად, ნათესავისაგან რევისა, მირიანის ძისა“... და იგი მ ი რ ი ა ნ, მამის ძმისწული მისი, დაუტევა მცხეთას“ (ჯუანშ. $151_6$).

„ხოლო მ ი რ ი ა ნ და გრიგოლ იყვნეს ნათესავისაგან რევისა, მ ი რ ი ა ნ ი ს ა ვ ე ძისა, და აქუნდა მათ კუხეთი, და ცხოვნდებოდეს რუსთავს ციხე-ქალაქსა“ (ჯუანშ. $159_{10}$).

საშ. და ახ. სპარსული ფორმა ამ სახელისა არის Mihrān[1], საიდანაც მოდის ქართული მიჰრან, მირიან ფორმები და სომხური *Միհրան*, *Միհրեան*[2]. აღნიშნული სახელისათვის ამოსავალია ძვ. ირანული Miϑrāna[3] (Miϑra + -āna სუფიქსი), ბერძნული Μιϑράνης, Μιϑρίνης, ლათინ. Merenes.

აჭარიანი თავის საკუთარ სახელთა ლექსიკონში აიგივებს ქართულ სახელებს მირიან და მირვან — მსგავსად იმისა, როგორც ახოვანი გვაქვს სომხ. *ախոյան*-იდან და ბავრაკი თურქული bayraq-იდანო. როგორც ქვემოთ დავინახავთ, ეს მოსაზრება სწორი არ არის, ქართ. მირვან — მირვანოზ სხვა სახელია და მას ამოსავლად აქვს ძვ. სპარსული: Miϑrapāna[4].

შესაძლებელია ქართული ფორმა მირიანი მიღებულია სომხური *Միհրեան* (h — იკარგვის ქართულში, *-եան* > -იანს-ს).

**62. მირანდუხტ, მიჰრანდუხტ.**

1) ვახტანგ გორგასალის და, რომელიც ოსებს ჰყავდათ ტყვედ და განთავისუფლების შემდგომ მიათხოვეს სპარსთა მეფეს:

„მაშინ ვითარ იქმნა ვახტანგ წლისა ათისა, გარდამოვიდეს ოვსნი სპანი ურიცხუნი და მოტყუენეს ქართლი თავითგან მტკურისათ ვიდრე ხუნანამდე, და მოაოჴრეს ველნი არამედ ციხე-ქალაქნი დაურჩეს, თჳნიერ კასპისა. ხოლო კასპი ქალაქი შემუსრეს და ტყუე ყვეს, და წარიყვანეს დაჲ ვახტანგისი მირანდუხტ, სამის წლის ქალი“ (ჯუანშ. $145_{21}$). იხ. გვ. $150_{3}$, $157_{5,7}$.

„მაშინ მეფემან განუტევნა ნიჯადნი იგი სპარსთანი და მეფენი კავკასიანთანი ნიჭითა დიდითა, წარმოგზავნა დაჲ მისი მირანდუხტ და ტყუე იგი ყოველი გზასა დარიალისასა, და თჳთ სპითა დიდითა ქართლისათა წარმოვიდა გზასა აფხაზეთისასა“ (ჯუანშ. $157_{14}$).

„და მისცა სპარსთა მეფესა დაჲ მისი ვახტანგ მეფემან ცოლად, რომელსა ერქუა მირანდუხტ, რომელი წარტყუენულ იყო ოვსთაგან და გამოეჴსნა ვახტანგს“ (ჯუანშ. $185_{6}$).

2) მირანდუხტ — არჩილ მეორის ასული:

„და ესხნეს არჩილს ძენი ორნი: ჯუანშერ და იოვანე, და ასულნი ოთხნი: გუარანდუხტ, მარიამ, მირანდუხტ, და შუშან“ (ჯუაშ. $244_{19}$).

[1] H. Hübschmann, AG, I. გვ. 53. 54.

[2] *Աճառյան*, *Անձ. բառ.*, გვ. 332.

[3] F. Justi, IN. გვ. 214.

[4] იქვე, IN, გვ. 216.

Mihrān (მირიან)+duxt (ასული), ე. ი. Mihrāduxt=მიჰრანის ასულს. შეადარეთ გ უ რ ა ნ დ უ ხ ტ, ს ა გ დ უ ხ ტ და მისთანანი.

სომხ. *Միրանդուխտ*-ს აჭარიანი თვლის მიღებულად ახ. სპ. میران-(-) mīrān-იდან, ე. ი. 'მთავართა ასული', რაც არ გვგონია, რომ სიმართლეს შეეფერებოდეს, რადგან ქართულში მ ი რ ა ნ დ უ ხ-ტ ი ს გვერდით გვაქვს ფორმა მ ი ჰ რ ა ნ დ უ ხ ტ ი, რომელიც, უეჭველია, საშ. სპარსულ Mihrān-duxt-ს ეყრდნობა. სომხური ფორმა შესაძლოა, შეთვისებული იყოს ქართულიდან.

**63. მირვან.**

1) მ ი რ ვ ა ნ — ს ა უ რ მ ა გ ი ს ს ი ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„მაშინ მოიყვანა სპარსეთით შვილი ნებროთისი, ნათესავითაგან ცოლისა მისისა, დედის დისწული, და დაიჭირა იგი შვილად, რომელსა ერქუა სახელი მ ი რ ვ ა ნ" (ლ. მრ. $27_{16}$).

„მესამე მეფე, მ ი რ ვ ა ნ, ნებროთიანი" (ლ. მრ. $27_{22}$).

„ესე მ ი რ ვ ა ნ იყო ტანითა სრული, შუენიერი, ძლიერი, მჴნე და ქუელი" (ლ. მრ. $27_{24}$).

„და მას ჟამსა შინა მეფე იქმნა სომხითს რომელსა ერქუა არშაკ. ეზრახა მ ი რ ვ ა ნ არშაკს, და მისცა ასული თჳსი ძესა არშაკისსა, არშაკს. და მოკუდა მ ი რ ვ ა ნ, და მეფე იქმნა მის წილ ძე, მისი ფარნაჯომ" (ლ. მრ. $28_{19}$).

„მაშინ მ ი რ ვ ა ნ მეფემან მოუწოდა ყოველთა ერისთავთა ქართლისათა, და შემოიკრიბნა ყოველნი სპანი, მჴედარი და ქუეითი, და ყოველნი კავკასიანნი იყვნეს სარწმუნოდ მორჩილებასა ზედა მ ი რ-ვ ა ნ ი ს ს ა, რომელნი გარდამოვლინებულ იყვნეს საურმაგ მეფისაგან, თჳნიერ ჭართალთასა" (ლ. მრ. $28_3$).

„ხოლო მ ი რ ვ ა ნ ს ვერ ჰკუეთდა მახჳლი დურძუკთა, ვითარცა კლდესა სიპსა, და დგა უძრავად, ვითარცა კოშკი მტკიცე" (ლ. მრ. $28_{11}$).

„და შევიდა მ ი რ ვ ა ნ დურძუკეთს, და მოაოჴრა დურძუკეთი და ჭართალი. და შეაბნა კარნი ქჳტკირითა, და უწოდა სახელად დარუბნალ. და დაჯდა მ ი რ ვ ა ნ მცხეთას, მეფობდა ნებიერად და უშიშად" (ლ. მრ. $28_{14}$).

2) მ ი რ ვ ა ნ II—ფ ა რ ნ ა ჯ ო მ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე:

„ხოლო აღზარდეს სპარსთა ძე ფარნაჯომისი მ ი რ ვ ა ნ, რომელი სიკუდილსა მას ფარნაჯომისსა წარეყვანა მამამძუძესა მისსა, რომელი ვაჴსენეთ პირველ" (ლ. მრ. $30_{21}$).

„ესე მ ი რ ვ ა ნ იყო კაცი ქუელი, მჴნე, მჴედარი, და მრავალგზის გამოიცადა იგი ბრძოლასა თურქთა და არაბთასა" (ლ. მრ. $30_{22}$).

„ამან მირვან შეკრიბნა სპანი ძლიერნი სპარსეთს, წარემართა ქართლს, და მოუგზავნა მოციქული ერისთავთა ქართლისათა, და რქუა მათ: „მოიჴსენეთ სიყუარული მამის მამისა, მირვანისი, და კეთილი მისი თქუენდა მომართ“ (ლ. მრ. $31_3$).

„ხოლო ერისთავთა ქართლისათა არა შეიწყნარეს ბრძანება მირვანისი, არამედ ყოველნი მივიდეს წინაშე ბარტომ მეფისა. ხოლო მცირედნი ვინმე ქართველნი, არა წარჩინებულნი, წარვიდეს და მიერთნეს მირვანს“ (ლ. მრ. $31_{18}$).

„მოვიდა მირვან და დადგა მდინარესა ბერდუჯისასა“ (ლ. მრ. $31_{20}$).

„და არავინ გამოჩნდა ქართველთაგანი და სომეხთაგანი მძლე მირვანისა“ (ლ. მრ. $32_2$).

„მაშინ ბარტომ მეფემან განაწყვნა სპანი თჳსნი, და მიმართა ყოვლითა სპითა მირვანს, და მუნით მირვან მოეგება სპითა ყოვლითა“ (ლ. მრ. $32_5$).

„ხოლო ვითარ მოკლა მირვან ბარტომი, და შემოვიდა ქართლად და დაიპყრა ყოველი ქართლი“ (ლ. მრ. $32_{20}$).

„მერვე მეფე, მირვან“ (ლ. მრ. $33_5$).

„მეცხრე მეფე, მეორე არშაკ, ძე მირვანისი, ნებროთიანი“ (ლ. მრ. $33_8$).

ძვ. ირანული Miϑrāpāna ‘მითრას მცველი, მფარველი’, ფარს. Meherwān[1], ახ. სპ. Mihr[a]bān, Mihī[ir]bān ‘მოსიყვარულე’, სომხ. *Միհրավան* ‘ალბანთა მეფის სახელი’ და *Մեհեվան*[2], მომდინარე ფალ. Mihrawān-იდან, რომელიც ამოსავალია აგრეთვე ქართული ფორმისათვის მირვან.

სომხურში დადასტურებულია აგრეთვე ამ სახელის ფორმები: *Միհրեբան*, *Միխրաբան*, *Մեհրուբան*, *Մէյրուբան*, *Մէհրիպան* და *Մեհրաբան*, რომლებიც, როგორც ჩანს, ახ. სპარსული ფორმიდან მოდიან[3]. ამავე სახელთან გვაქვს საქმე ბერძნული დაბოლოებით მირვანოზის შემთხვევაში — მირიანის მამამძუძე წარჩინებული სპარსელი:

„...არამედ დაუტევა მამამძუძედ და განმგებელად (ქასრემ მირიანს) წარჩინებული ერთი, რომელსა ერქუა სახელად მირვანოზ“ (ლ. მრ. $64_{20}$).

„ხოლო უბრძანა მირვანოზს, რათა სპარსთა მათგანი რჩეული შვდი ათასი მჴედარი ყოვლადვე ქალაქსა შინა იპყრას მცველად ძისა მისისა“ (ლ. მრ. $65_3$).

[1] F. Justi, IN, გვ. 208.
[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 53—54.
[3] *Աճառյան*, *Անձ. բառ.*, III, გვ. 335.

„ხოლო ამან მ ი რ ვ ა ნ ო ზ ჰმატა ყოველთა სიმაგრეთა ქართლი-სათა და უმეტეს ყოველთასა მოამტკიცნა ზღუდენი ნეკრესისა ქა-ლაქისანი“ (ლ. მრ. $65_{14}$).

**64. მობიდან.**

1) მ ო ბ ი დ ა ნ ი — ქ ა რ თ ლ ი ს ე პ ი ს კ ო პ ო ს ი, ნ ა თ ე ს ა ვ ი თ ს პ ა რ ს ი მ ო გ ვ:

„და ბასილისა შემდგომად ამანვე არჩილ დასუა ეპისკოპოსი, რომელსა ერქუა მ ო ბ ი დ ა ნ. ესე იყო ნათესავად სპარსი, და აჩუ-ენებდა იგი მართლ-მადიდებლობასა“ (ჯუანშ. $142_{16}$).

„ხოლო იყო ვინმე მოგვ უსჯულო და შემშლელი წესთა, და ვერ უგრძნა არჩილ მეფემან და ძემან მისმან უსჯულოება მ ო ბ ი დ ა-ნ ი ს ი, არამედ ჰგონებდეს მორწმუნედ“ (ჯუანშ. $142_{18}$). იხ. იქვე, $142_{20}$.

„მაშინ მოიყვანა მღდელი ჭეშმარიტი საბერძნეთით, სახელით მიქაელ, და დაადგინა იგი ეპისკოპოსად ზემოსა ეკლესიასა, რამეთუ მ ო ბ ი დ ა ნ ეპისკოპოსი გარდაცვალებულ იყო“ (ჯუანშ. $145_{14}$).

2) მ ო ბ ი დ ა ნ ი — ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ი ს ხ უ ა ს რ ო ს მ ო ც ი ქ უ-ლ ი ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ თ ა ნ:

„ხვალისა დღე მოუვლინა მეფემან ვახტანგს ბარზაბან, საკუ-თარი მ ო ბ ი დ ა ნ ი, და რქუა ესრეთ გორგასალს“ (ჯუანშ. $183_{22}$).

**შენიშვნა:** ამ უკანასკნელ შემთხვევაში მ ო ბ ი დ ა ნ ი არის არა საკუთარი სახელი, არამედ წოდება ბ ა რ ზ ა ბ ა ნ ი ს ა — ‘მოგვთა მთა-ვარი’.

ძვ. ირ. Magupati[1] ‘მოგვთა მთავარი’, ავესტური moγupaiti, მოგვთა მთავარი’, ფალ. maupat გვხვდება საკუთარ სახელად Mau-bad, ახ. სპ. mobed (შეადარეთ ქართ. ‘ვისრამიანი’-ის „მოაბადი“), არაბ. al -Maubad, სომხ. *Մոգպետ*, ქართული ფორმა მ ო ბ ი დ ა ნ ი მიღებულია ახ. სპ. გამოთქმა mobedān mobed-იდან ‘მოგვთა მოგვი’— მეორე ნაწილის ჩამოშორებით, შეადარეთ მსგავსად ნაწარმოები ბ ა ნ ო ვ ა ნ ი. რაც შეეხება საკუთარ სახელად მის გამოყენებას, შესაძ-ლოა იგი წარმოადგენს Mōbēd-ის -ān სუფიქსით გავრცობილ ფორ-მას, ისე როგორც ეს სხვა შემთხვევებში გვაქვს, მაგალითად, Mihr- და Mihrān (მირ და მირიანი). მ ო ბ ი დ ა ნ ი ს შესახებ იხ. აგრეთვე ზოგად სახელებში.

ფალ. magupat — გამოითქმის mōγpat > movpat (სასანურ ეპო-ქაში), ახ. სპ. موبد[2] ‘მოგვთა მთავარი, ბრძენი, ვეზირი, მრჩეველი

[1] F. Justi, IN, გვ. 184.

[2] S. Haim, New Persian-English Dictionary, II, გვ. 1014.

ფილოსოფოსი', სომხ. *Մոգպետ* 'ზოროასტრელთა მთავარი ქურუმი' ბერძ. Μαυιπτᾶς იკითხება Μαυπτᾶς [1].

**65. ნერსე.**

1) ნ ე რ ს ე—ე რ ი ს მ თ ა ვ ა რ ი ქ ა რ თ ლ ი ს ა (ძე ადარნესე კურაპალატისა და ერის მთავრისა):

„რამეთუ იყო ჟამი, ოდეს ერისმთავარი იგი ქართლისაჲ, სახელით ნ ე რ ს ე, ძჱ ადარნესე კურაპალატისა და ერისმთავრისაჲ, მიწოდებულ იქმნა ქუეყანად ბაბილოვნისა მფლობელისა მისგან ჟამსა სარკინოზთასა ამირა მუმნისა აბდილაჲსგან...“ (აბო, $185_{2}$).

„ხოლო ქველის მოქმედმან ღმერთმან არწმუნა გულსა მაჰდი ამირა მუმნისასა განტევებაჲ ნ ე რ ს ჱ ს ი და გამოიყვანა იგი მწარისა მისგან საპყრობილესა და განუტევა იგი კუალად ერისმთავრობით აქა ქუეყანადვე თჳსა“ (აბო, $185_{6}$).

„ამან (აბომ) ინება წარმოსვლაჲ თჳსი აქა ერისმთავრისა მის ნ ე რ ს ე ს თანა და შეეყო იგი მსახურად მისა“ (აბო, $186_{21}$).

„...და დაუტევა მამაჲ და დედაჲ და ძმანი და დანი და ნათესავნი და მონაგებნი და აგარაკები, ვითარცა-იგი იტყჳს წმიდასა სახარებასა შინა, და წარმოვიდა აქა ნ ე რ ს ჱ ს თანა მგზავრ ქრისტჱს სიყუარულისათჳს“ (აბო, $186_{33}$).

„და იყო დღეთა მათ შინა კუალად იყო განრისხებაჲ ჴელმწიფეთა მათ სარკინოზთაჲ ნ ე რ ს ე ერისთავსა ზედა, და ივლტოდა იგი, რამეთუ სასტიკად ჰბრძოდეს მას სარკინოზთა ერი“ (აბო, $187_{25}$).

„მაშინ, შემდგომად რავდენისამე ჟამისა, ევედრა ნ ე რ ს ე მეფესა მას ჩრდილოჲსასა, რაჲთა განუტეოს იგი მიერ ქუეყანად აფხაზეთისა...“ (აბო, $188_{10}$).

„ხოლო იყო შემდგომად სივლტოლისა მის ნ ე რ ს ჱ ს ი ს ა ქართლით, წარმოავლინა მაჰდი ამირა მუმნმან ბრძანებითა ღმრთისაჲთა სტეფანოზ, ძჱ გურგენისი, დისწული ნ ე რ ს ჱ ს ი, ნაცვალად დედის ძმისა თჳსისა ნ ე რ ს ჱ ს ა, ერისმთავრად ქუეყანასა ამას ქართლდ“ (აბო, $189_{33}$).

„მაშინ მხიარულ იქმნა ნ ე რ ს ე, რამეთუ უფლებაჲ იგი სახლისა მისისაგან არა განაშორა ღმერთმან“ (აბო, $190_{1}$).

„და გამოვიდა იგი ნ ე რ ს ჱ ს თანა ქუეყანად ქართლდ და შემოვიდა ქალაქსა ტფილისს და იქცეოდა იგი განცხადებულად ქრისტიანედ“ (აბო, $190_{34}$).

„ესე იყო შვილი წარჩინებულთა დიდებულთა და მართლ-მორწმუნეთა მამა-დედათაჲ, და სახლსა შინა სამეუფოსა დიდისა ნ ე რ ს ე

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 195.

ერისთვისასა აღზრდილ იყო ჴელითა კეთილად მსახურისა დედოფ-ლისა ნ ე რ ს ე ს ცოლისაჲთა, რომელსაცა ეშვილა, რამეთუ იყოცა ძმისწული მისი“ (გრ. ხანძთ. $240_5$).

2) ნ ე რ ს ე — ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს ე რ ი ს თ ა ვ ი:

„ხოლო მცხეთას დემეტრე და ნ ე რ ს ე და ბივრიტიანი დაუტევა, წარავლინა მოციქული და მიუმცნო კეისარსა“ (ჯუანშ. $200_{19}$).

3) ნ ე რ ს ე ნ ე რ ს ი ა ნ ი — წ ა რ ჩ ი ნ ე ბ უ ლ ი ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ-გ ა ს ა ლ ი ს ა (ქართლის ერისთავი არჩილ II დროს):

„ხოლო არჩილ მოუწოდა ერისთავთა ქართლისათა, და მისცნა ძმისწულნი მისნი: ...მესამე მისცა ნ ე რ ს ე ს ნ ე რ ს ი ა ნ ს ა, რომელი-იგი იყო წარჩინებული ვახტანგ მეფისა“ (ჯუანშ. $241_{17-21}$).

4) ნ ე რ ს ე — ძ ე ვ ა რ ა ზ-ბ ა კ უ რ ა ნ თ ი პ ა ტ რ ი კ ი ს ა:

„რამეთუ მამა მისი ნ ე რ ს ე, ძე ვარაზ-ბაკურ ანთიპატრიკისა, და ამის ვარაზ-ბაკურის მამა, სახელით გუარამ კურაპალატი, ძე პირველისა სტეფანოზისი და ძმა დემეტრესი — ესენი გარდაცვალე-ბულ იყვნეს“ (მატ. ქართ. $252_1$).

5) ნ ე რ ს ე — ე რ ი ს თ ა ვ ი კ ა ხ ე თ ი ს ა:

„ხოლო ძმა მისი, სახელით საჰაკ, წარვიდა კახეთს და დაემზახა იგი ნ ე რ ს ე ს“ (სუმბატ დავითის-ძე, $373_{15}$).

„ხოლო სამნი ესე ძმანი წარვიდეს კახეთს და საჰაკ დაუზახა ბაკურს, ძესა ნ ე რ ს ე ს ს ა, ხოლო ასამ და ვარაზვარდ წარვიდეს კამბეჩოანს, და გარდაუქციეს ერი ვეზანს, ერისთავსა ბაჰარ ჩუბი-ნისსა, და ვეზან მოკლეს, და დაიპყრეს მათ კამბეჩოანი“ (სუმ-ბატ დავითის-ძე, $374_{13}$).

6) ნ ე რ ს ე — ს ო მ ე ხ თ ა კ ა თ ა ლ ი კ ო ს ი:

„და მის-ზე მოკუდა იაკობ ეპისკოპოსი, და დაჯდა იობ სო-მ ე ხ ი, ნ ე რ ს ე კათალიკოსისა დიაკონი“ (ლ. მრ. $132_5$)

ავესტური nairyōsaŋha[1] = nairya + saŋh >), ფალ. Narsah, სან-სკრიტ. narāšaṁsa- ‘კაცი ქებული, ცნობილი’, ‘განთქმული’. ფალა-ური წარწერების N-rs-hi, N[e]rs[e]hš[ā]h, ახ. სპარსული Narsē, სირიული Narse, Narsaī, ბერძნ. Ναρσῆς, Ναρσαῖος, ლათ. Narses, სომხ. *Ներսեհ*, *Ներսես*[2] — ‘აურამაზდას ერთ-ერთი წმიდა ცეცხლისა და მოციქულის სახელია’.

**66. პანაგუშნასპ.**

„ხოლო უსტამ ჰრქუა მათ: ვინ არიან იგინი? და მათ უთხრეს სახელები მათი და ჰრქუეს: ერთსა გუშნაკ ჰრქჳან და ერთსა ბახ-

---

[1] F. Justi, IN, გვ. 221; Chr. Bartholomae, AirWb, $1054_4$.

[2] H. Hübschmann. AG, I, გვ. 57.

დიად, ერთსა პ ა ნ ა გ უ შ ნ ა ს პ, ერთსა პეროზაკ, ერთსა ზარმილ, ერთსა სტეფანე“ (ე. მცხ. $163_{19}$).

„...მას ჟამსა ეშმაკი შეუჴდა გულსა ბახდიადისსა და პ ა ნ ა გ უ შ ნ ა ს პ ი ს ს ა და უვარ-ყვეს ქრისტე და ულმრთოებაჲ აღიარეს“ (ე. მცხ. $164_{14}$).

„ხოლო ბახდიადს და პ ა ნ ა გ უ შ ნ ა ს პ ს ნუგეშინისსცა და განუტევა იგინი, ხოლო საფასესა და კეთილსა რომელსა უქადებდა პათ, არცა ფსირიდი ერთი მისცა მათ“ (ე. მცხ. $164_{27}$).

„...ხოლო უბადრუკმან პ ა ნ ა გ უ შ ნ ა ს პ გლახაკობითა აგნა დღენი“ (ე. მცხ. $165_{19}$).

საშ. სპ. Panāh-gušnasp (Panāh ‘თავშესაფარი, საფარველი’ + gušnasp < wr̥šnaspa ‘ხვადი ცხენი, კვიცი’) ‘მაზდაჲასნელთა სამ უწმინდეს ცეცხლთაგან ერთ-ერთის სახელი’ [1]. იხ. ა რ ვ ა ნ დ გ უ შ ნ ა ს პ და გ უ შ ნ ა კ. მთლიანად სახელი ნიშნავს გ უ შ ნ ა ს პ ი ს (ცეცხლის სახელი) საფარველი, თავშესაფარი. ამგვარად ნაწარმოები სახელები საკმაოდ გავრცელებულია სპარსულში. შეადარეთ Panāh-burzīn, Panāh-Xusrau, Panāh-mōγ [2] და სხვა მრავალი.

67. **პეროზ.**

1) პ ე რ ო ზ (ბოლნისის წარწერაში, სპარსთა მეფის სახელი):

„[შეწევნითა წმიდ]ისა სამებისაჲთა ოც წლისა პ ე რ ო ზ მეფ[ისაზე ხიქმნა დაწყებაჲ] ამის ეკლესიაჲსაჲ და ათხუთმეტ წლისა შემდგომად განხეშორა“ (ძვ. ქართ. ქრ., 1, წარწ. 3).

2) პ ე რ ო ზ ა კ (სახელი გავრცობილია ak სუფიქსით):

„და მათ უთხრეს სახელები მათი და ჰრქუეს: ერთსა გუშნაკ ჰრქჳან და ერთსა ბახდიად, ერთსა ბორზო, ერთსა პანაგუშნასპ, ერთსა პ ე რ ო ზ ა კ, ერთსა ზარმილ, ერთსა სტეფანე“ (ე. მცხ. $163_{17}$).

3) ფ ე რ ო ზ ი — ს პ ა რ ს ი უ ფ ლ ი ს წ უ ლ ი, მ ი რ ი ა ნ მ ე ფ ი ს ს ი ძ ე, რ ა ნ ი ს ე რ ი ს თ ა ვ ი:

„მაშინ მირიან შეიქცა წყობისაგან ხაზართასა, და მოიყვანა სპარსეთით თჳსი მისი, ნათესავი მეფეთა, სახელით ფ ე რ ო ზ; და მან მოიტანა თანა სპა დიდი. და ამას ფ ე რ ო ზ ს მისცა მირიან ასული თჳსი ცოლად და მისცა ქუეყანა ხუნანითგან ბარდავადმდე, მტკურისა ორივე კერძი, და დაადგინა იგი ერისთავად მუნ“ (ლ. მრ. $68_{16}$).

„ხოლო ფ ე რ ო ზ ს, სიძესა მირიანისსა, აქუნდა ქუეყანა, რო-

[1] F. Justi, IN, გვ. 354; H. Nyberg, Hfsb. II, გვ. 87.

[2] F. Justi, IN, გვ. 240.

მელი ზემო თავსა ვაჯსენეთ მიცემულად მირიანისგან, და იყო მუნ ერისთავად“ (ლ. მრ. $71_{2}$).

„არამედ არა ნათელ-იღო ფ ე რ ო ზ, სიძემან მირიან მეფისამან, რომელსა ჰქონდა რანი ბარდავამდინ მიცემულად მირიან მეფისაგან“ (ლ. მრ. $117_{2}$).

„მაშინ რქუა მეფემან წმიდასა ნინოს და ეპისკოპოსსა: „მნებავს ესრეთ, რათა იძულებით მახჳლითა მოვაქცივნეთ მთეულნი და სიძე ჩემი ფ ე რ ო ზ...“ (ლ. მრ. $125_{9}$).

„ხოლო წმიდა ნინო წარემართა წარსვლად რანს, მოქცევად ფ ე რ ო ზ ი ს ა“ (ლ. მრ. $126_{7}$).

„ხოლო ესე ბაქარ ეზრახა სპარსთა მეფესა, მამის ძმისწულსა მისსა, დაემოყურა და გაუცვალა ქუეყანა დისიძესა მისსა ფ ე-რ ო ზ ს“ (ლ. მრ. $130_{23}$).

„მაშინღა ნათელ-იღო ფ ე რ ო ზ და ერმან მისმან“ (ლ. მრ. $131_{1}$).

„და უშვნა რევის ძისწულმან ორნი ძენი, რომელთა სახელები ერქუა მირდატ და თრდატ; ერთი უშვა ფ ე რ ო ზ ი ს ძისწულმან, რომელსა ერქუა ფარსმან“ (ლ. მრ. $135_{22}$).

„მანვე ერისთავმან სპარსთამან წარიყვანნა ტყუედ შვილნი ფეროზისნი, ასულის წულნი მირიანისნი, მორწმუნისა მეფისანი...“ (ლ. მრ. $137_{3}$).

„წარემართა ვახტანგ შესლვად საბერძნეთად. და მიიწივნეს სომხითს, და მოერთნეს პეროჟა-კაფას, სადა-იგი ციხე აეგო პირველ ჴსენებულსა ფ ე რ ო ზ ს, ერისთავნი სომხითისანი:...“ (ჯუანშ. $159_{17}$). იხ. იქვე, $241_{1,19}$.

ვფიქრობთ, ამავე სახელის ფონეტიკურ ვარიანტს წარმოადგენს ფ ე რ ო შ ოვსი სარდლის სახელი ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ თ ა ნ:

„ხოლო ვიდრელა მირიან ჯერეთ იყო მუნ, გარდამოვლეს ოვსთა ფ ე რ ო შ და კავტია და განრყუნეს ქართლი.“ ($67_{21}$).

ეს სიტყვა მოდის საშ. სპარსული ფორმიდან Pērōč, Pērōz ‘გამარჯვებული, ძლევამოსილი’, ახ. სპ. Pērōz, არაბ. فيروز—Fairūz, სირ. Pērōz, ბერძნ. Περὀζης, ლათ. Piroses ‘bellorūm, victor’, სომხ. Պերոզ [1], ავ.* Paiti. raučah-იდან [2] ‘ბრწყინვალებით, დიდებით მოსილი’. შეადარეთ აგრეთვე ფაზ. pērōžgar ‘გამარჯვებული’, ახ. სპ. perōzgar, ფალ. pērōžkar ‘გამარჯვებული’. ნიბერგი [3] ამოსავალ ფორმად საშ. სპ. pērōž-ისათვის მიიჩნევს ძვ. ირ. *Pari.aužah-ს, ავ. aojah ‘ძა-

[1] H. Hübschmann, AG. I, გვ. 67.

[2] F. Justi, IN, გვ. 247.

[3] H. Nyberg. Hfsb, II, გვ. 184 და 167.

ლა', ფალ. ōž 'ძალა', 'სიმტკიცე ძლიერება', რაც შეიძლება სემანტიკურად უფრო გამართლებულად ჩაითვალოს. შდრ. ქართ. მ ძ ლ ე, ძ ლ ე ვ ა მ ო ს ი ლ ი. ამავე Pērōž ფორმიდან ნაწარმოები ქალის სახელი არის ქართ. პ ე რ ო ჟ ა ვ ა რ ან პ ე რ ო ჟ ა ვ რ სივნიელი („მოქცევაჲ ქართლისაჲ"-ში 734₁₀ და ლეონტი მროველთან), რომელმაც სალომე უჯარმელთან ერთად აღწერა „ნინოს ცხოვრება" მისი სიტყვების მიხედვით:

„და ეტყოდეს სალომე უჯარმელი და პ ე რ ო ჟ ა ვ რ ი სივნელი და მათ თანა ერისთავნი და მთავარნი ჰკითხვიდეს, თუ „ვინა ანუ სადათ მოხვედ ამა ქუეყანასა მაცხოვრად ჩუენდა, ანუ სადათმე იყო აღზრდა შენი, დედოფალო" (ლ. მრ. $126_{20}$).

„მაშინ მსწრაფლ მოიხუნეს საწერელნი სალომე უჯარმელმან და პ ე რ ო ჟ ა ვ რ ი სივნელმან: იწყო სიტყუად წმიდამან ნინო, ხოლო იგინი წერდეს" (ლ. მრ. $127_{14}$).

პ ე რ ო ჟ ა ვ რ ი მიღებულია საშ. სპ. ფორმიდან pērōžvar Pērōž+var < ძვ. ირ.* bāra 'მქონე, -ოსანი, მოსილი' ('ძლევით მოსილი', შდრ. ვ ი ქ ტ ო რ ი ა)[1]:

**68. რევ.**

1) რ ე ვ მ ა რ თ ა ლ ი — ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე (ამაზასპის დისწული, სომეხთა მეფის ძე):

„ქ̃ა და [მეფობდა] რ ე ვ მართალი" (მოქც. ქართ. $710_8$).

„და დაუტევა სომეხთა მეფემან ძე თჳსი ქართლისა მეფედ, რომელსა სახელი ერქუა რ ე ვ, დისწული ამაზასპისი" (ლ. მრ. $57_{22}$).

„მეცხრამეტე მეფე, რ ე ვ, არშაკუნიანი" (ლ. მრ. $58_1$).

„ამან რ ე ვ მოიყვანა ცოლი საბერძნეთით, ასული ლოღოთეთისა, სახელით სეფელია" (ლ. მრ. $58_2$).

„ესე რ ე ვ დაღაცათუ იყო წარმართი, არამედ იყო მოწყალე და შემწე ყოველთა ჭირვეულთა" (ლ. მრ. $58_5$).

„და ვიდრე იგი იყო მეფედ, არღარა-ვინ კვლიდა ყრმათა კერპთათჳს, არამედ ცხურისა და ზროხისა შეწირვა განუწესა. ამისათჳსცა ეწოდა მას რ ე ვ მ ა რ თ ა ლ ი. და მეფობდა ესე რ ე ვ კეთილად, და მოკუდა რევ" (ლ. მრ. $58_9$).

2) რ ე ვ ი — მ ი რ ი ა ნ ი ს ძ ე:

„და მისცა (მირიანმა) ძესა მისსა რ ე ვ ს საუფლისწულოდ კახეთი და კუხეთი და დასუა იგი უჯარმას, რ ე ვ და ცოლი მისი სალომე, ასული თრდატისი, და ცხოვნდებოდეს იგინი უჯარმას" (ლ. მრ. $70_{21}$, $71_1$).

---

[1] იგივე Pērōž შედის გეოგრაფიულ სახელში პ ე რ ო ჟ ა-კ ა ფ ა (ციცე-ქალაქი ჯ უ ა ნ შ ე რ თ ა ნ, $159_{18}$).

„მაშინ წარიყვანეს ცხედრითა მსახურთა მათ (დედოფალი ნანა), და ძე მისი რ ე ვ, და სიმრავლე ერისა მის თანა“ (ლ. მრ. $104_{19}$).

„და წარვიდეს რ ე ვ, ძე მეფისა, და ეპისკოპოსი, და სიმრავლე ერისა, და მოჰკუეთეს ხე იგი და წარმოიღეს რტოითურთ თვსით“ (ლ. მრ. $119_{16}$).

„მას ჟამსა რ ე ვ ი ს, ძესა მეფისასა, ესუა ყრმა-წული მცირე, და იყო სნეულ, და მიწევნულ იყო სიკუდილად“ (ლ. მრ. $123_{1}$).

„და ვითარცა ცნა რ ე ვ, ძემან მეფისამან, და სალომე, ცოლმან მისმან, რომელნი ცხორებდეს უჯარმას, მოვიდეს ნინოსა და აცნობეს მეფესა და დედოფალსა“ (ლ. მრ. $126_{10}$).

„და მოქცევითგან მირიან მეფისათ მეოცდახუთესა წელსა მოკუდა ძე მისი რ ე ვ, სიძე თრდატ სომეხთა მეფისა, რომლისადავე მიეცა მეფობა სიცოცხლესავე მისსა. და დაფლეს აკლდამასავე, რომელი თჳთ მასვე რ ე ვ ს აღეშენა“ (ლ. მრ. $129_{5}$).

„რამეთუ სომეხნი ბაქარის ძმისწულის, რ ე ვ ი ს ძისა, თრდატ სომეხთა მეფის ასულის წულის მეფობასა ლამობდეს ქართლსა“ (ლ. მრ. $130_{20}$).

„მაშინ მეფემან ბაქარ, შუამდგომელობითა ბერძენთა მეფისა და სპარსთა მეფისათა, დაწერა ჴელით-წერილი ძმისწულთა მისთა და დედისა მათისა სალომესგან ესრეთ, ვითარმედ: „ვიდრემდის იყოს ნათესავი ბაქარისი, რომელსა ეძლოს პყრობა მეფობისა, მისი იყოს მეფობა, და არაოდეს ძებნონ მეფობა ნათესავთა რ ე ვ ი ს თ ა“ (ლ. მრ. $131_{3}$). იხ. იქვე, $135_{21}$.

„...და ჩემი ხუარანძე შეირთოს მირიან, რომელი ეყვოდა ვახტანგს მამის ძმისწულად, ნათესავისაგან რ ე ვ ი ს ა, მირიანის ძისა, რომელი სიძე იყო თრდატ სომეხთა მეფისა...“ (ჯუანშ. $151_{8}$).

„ხოლო მირიან და გრიგოლ იყვნეს ნათესავისაგან რ ე ვ ი ს ა, მირიანისვე ძისა, და აქუნდა მათ კუხეთი, და ცხოვნდებოდეს რუსთავს ციხე-ქალაქსა“ (ჯუანშ. $159_{10}$).

რ ე ვ ი ა ნ ი (რევის, მირიანის ძის, შთამომავალი) ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ თ ა ნ: „და დაჯდა მეფედ ძმა მისი მირდატ, ასულის წული თრდატისი, ძე ვარაზ-ბაქარისი, მამულად ბაქარიანი, დედულად რ ე ვ ი ა ნ ი...“ (ლ. მრ. $138_{6}$).

საშ. ირანული სახელი Rēv[1], რომელიც საფუძვლად უდევს ქართულ რ ე ვ ს, ფ. იუსტის აზრით, წარმოადგენს შემოკლებულ ფორმას სახელიდან Rēwnīz 'სიცრუის დამამხობელი', rēv[2], ახ. სპ. ریو-

[1] F. Justi, IN, გვ. 260 და 504.

[2] P. Horn, GrnpEt, გვ. 142.

rīv 'სიცრუე, სიყერაგე'+nīz < ავ. nyāñčah[1] 'დამამხობელი, დამთრგუნველი'. ასეთ ინტერპრეტაციას ამართლებს ქართული რ ე ვ ვ ა რ თ ა ლ ი, სადაც მართალი — გლოსაა რ ე ვ ნ ი ზ ი ს ა (მ ა რ თ ა ლ ი, ე. ი. 'სიცრუის დამამხობელი'). შდრ. სომხ. Ռեւ[2].

**ცმ. როკ.**

1) რ ო კ — XI მ ე ფ ე (ლ. მროველთან = ა დ ე რ კ ი ა რ შ ა კ უ ნ ი ა ნ ი):

„და მეფობდა რ ო კ რ̄ნ რაჲთურთით მცხეთაჲ გაიშორა" (მოქც. ქართ. $709_{25}$).

2) რ ო კ XVII მ ე ფ ე (მეფობდა მირდატთან ერთად):

„და მეფობდა ამიერ რ ო კ და იმიერ მირდატ: და ამისაზე მოაკლდა არმაზი სამეუფოჲ და მცხეთას ოდენ იყო მეფობაჲ" (მოქც. ქართ. $710_{6}$).

ლეონტი მროველთან ეს მეორე რ ო კ ი აღარ გვხვდება, ისე როგორც მისი წინამორბედი ფ ა რ ს მ ა ნ ა ვ ა ზ ი. ლ. მროველთან გვაქვს მეფეთა ორი წყვილის ნაცვლად ერთი წყვილი: ფ ა რ ს მ ა ნ ქ ვ ე ლ ი და მ ი რ დ ა ტ.

ჩვენ ვფიქრობთ, რ ო კ დამოუკიდებელი სახელია და არ არის საჭირო ლ. მროველის მიხედვით აღდგენილ იქნეს ფორმა [ade]rok.

სახელში რ ო კ შესაძლებელია წარმოდგენილი იყოს სკვითური სიტყვა rauka-, შდრ. ძვ. ირ. rauča 'სინათლე, ნათელი', ავ. raočah 'დღე, ნათელი', ბერძნ. λεύκος, რომელიც დაცული გვაქვს, ვ. აბაევის აზრით[3], სახელებში 'Ρευκάναλοι 'სარმატული ტომი' (მეტათეზით 'Ρευκαλανοι-იდან = rauka+alan, პარალელური სკვითური ფორმაა 'Ροξολανοι-სა 'ნათელი (თეთრი) ალანები' (Ροξ = ირ. rauxšna); rok, ruk გვხვდება აგრეთვე საკუთარ სახელში Asparuk (ბულგარეთის სახელმწიფოს დამაარსებლის სახელი ბალკანებზე) 'ნათელცხენიანი', ბერძნ. λευκιππος. მსგავსი შემთხვევები, როდესაც საკუთარ სახელად გვხდება დამოუკიდებელი სიტყვა, რომელიც ხშირად კომპოზიტის ერთ-ერთი წევრია, საკმაოდ გავრცელებულია ირანულში. შეადარეთ Artak, farnuk, Farrux, Bazūk და მისთანანი. ზოგიერთები თვლიან მათ შემოკლებულ, კნინობით ფორმებად სრული რთული სახელებიდან. ამავე რიგის სახელი შეიძლება იყოს „მოქცევაჲ ქართლისაჲს" რ ო კ-იც, რომელიც ორ მეფეს ეწოდება[3].

---

[1] AirWb, გვ. 1095.

[2] Աճառյան, Անձ. բառ., IV, გვ. 317.

[3] В. Абаев, ОЯФ, გვ. 177.

ეს ვარაუდი გამორიცხული იქნება, რა თქმა უნდა, იმ შემთხვევაში, თუ აღმოჩნდა შატბერდის ტექსტში ადგილი წინამავალი ნაწილისათვის. ანდა ახალი ვარიანტი ტექსტისა, სადაც ეს სახელი სხვაგვარად იქნება წარმოდგენილი.

პ. ინგოროყვა აღადგენს ამ სახელს [adе]rok-ის სახით, ხოლო როკ (XII მეფე), გ. მელიქიშვილის აზრით, შეიძლება იყოს ქ ს ე-ფ ა რ ნ უ გ (ფარსმანის ძე არმაზის ბილინგვისა), და რ ო კ უნდა აღდგეს (ფა) რ (ნ) ოკ-ის სახით[1].

**70. საურმაგ.**

1) ს ა უ რ მ ა გ--ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე, ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ს ძ ე:

„გ῀: და შემდგომად მისა დადგა მეფედ ს ა უ რ მ ა გ: ამან აღმართა კერპი აჲნინა: გზას ზ῀ა: და იწყო არმაზს შჱნებად" (მოქც. ქართ. $709_{14}$).

„ესუა ძე (ფარნავაზს) და უწოდა სახელი საურმაგ" (ლ. მრ. $26_7$).

„მეორე მეფე ს ა უ რ მ ა გ" (ლ. მრ. $26_{12}$).

„და ამის წილ მეფე იქმნა ძე მისი ს ა უ რ მ ა გ" (ლ. მრ. $26_{13}$).

„მას ჟამსა შინა ზრახვა ყვეს ერისთავთა ქართლისათა და თქუეს: „არა კეთილ არს ჩუენდა, რათამცა ვმსახურებდეთ ნათესავსა ჩუენსა, არამედ ვიყოთ ერთად, და მოვკლათ ჩუენ ს ა უ რ მ ა გ, და ვიყვნეთ ჩუენ თავისუფალ..." (ლ. მრ. $26_{14}$). იხ. იქვე, $26_{18}$.

„ხოლო იგრძნა ს ა უ რ მ ა გ, და წარვიდა ფარულად და ივლტოდა, წარიტანა თანა დედა მისი და მივიდა ქუეყანასა დურძუკთასა დედის ძმათა მისთა თანა" (ლ. მრ. $26_{19}$). იხ. ი ქ ვ ე $26_{21}$.

„მაშინ ს ა უ რ მ ა გ ეზრახა ოვსთა მეფესა, მამისა დისწულსა მისსა, და ითხოვა შეწევნა" (ლ. მრ. $27_1$). იხ. იქვე, $27_2$.

„მაშინ ამან ს ა უ რ მ ა გ წარმოიყვანნა იგინი ყოველთა კავკასის ნათესავთა ნახევარნი, და რომელნიმე მათგანნი წარჩინებულ ყვნა, და სხუანი დასხნა მთიულეთს, დიდოეთითგან ვიდრე ეგრისამდე, რომელ არს სუანეთი..." (ლ. მრ. $27_8$).

„და დაჯდა ს ა უ რ მ ა გ მცხეთას მეფედ" (ლ. მრ. $27_{12}$).

„მეფობდა საურმაგ ბედნიერად მრავალთა წელთა. და მოკუდა ს ა უ რ მ ა გ, და მეფე იქმნა მის წილ შვილებული მისი მირვან" (ლ. მრ. $27_{21}$). იხ. იქვე, $27_{25}$; $28_3$; $32_{11}$.

2) ს ა უ რ მ ა გ ს პ ა ს პ ე ტ ი, ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს მ ა მ ა მ ძ უ ძ ე:

„მოითხოვა მეფისაგან საზრდოდ ს ა უ რ მ ა გ სპასპეტმან ვახტანგ, დიდითა ვედრებითა, ხოლო მიანიჭა მეფემან და მისცა ძე მისი ვახტანგ ს ა უ რ მ ა გ ს სპასპეტსა საზრდოდ" (ჯუანშ. $143_{13}$).

„და მოკუდა ს ა უ რ მ ა გ სპასპეტი, მამამძუძე ვახტანგისი" (ჯუანშ. $145_8$).

„და თანა ჰყვებოდეს მას (ვახტანგს) ორნი მჴედარნი: არტა-

[1] Г. Меликишвили, К истории древней Грузии, გვ. 57.

ვაზ ძუძუსმტე, ძე ს ა უ რ მ ა გ სპასპეტისა, და ბივრიტიან სეფე-წული" (ჯუანშ. $156_{10}$).

3) ს ა უ რ მ ა გ—ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს ე ჯ ი ბ ი:

„და წარიტანნა თანა ოთხნი წარჩინებულნი მისნი: არტავაზ, ერისთავი კლარჯეთისა და ნასარ, ერისთავი წუნდისა, და ბივრიტიან, ერისთავი ოძრჴისა: და ს ა უ რ მ ა გ, ეჯიბი მისი დიდი" (ჯუანშ. $186_{1}$).

„მაშინ ს ა უ რ მ ა გ, ეჯიბი ვახტანგისი, განვიდა და რქუა: „არა ხარ შენ კადნიერ ბრძოლად მეფისა, არამედ მე გებრძოლო, მონა მონასა, და მიეტივა" (ჯუანშ. $189_{10}$).

„ხოლო სინდელი იგი გაიქცა, და მისდევდა ს ა უ რ მ ა გ ჩვეულებისაებრ: რამეთუ მრავალგზის ბრძოლიღ იყო ველსა მას ზედა" (ჯუანშ. $189_{12}$)

„ხოლო ს ა უ რ მ ა გ სცნა ჰოროლნი წინასა მას და მოკლა, ხოლო ათთა მათ მოკლეს ს ა უ რ მ ა გ" (ჯუანშ. $189_{14}$).

„მაშინ ვახტანგ სავსე მწუხარებითა შეიქცა, და იგლოვდა გუამსა ზედა საურმაგისსა, ვითარცა ძმისა საყუარელისასა" (ჯუანშ. $189_{19}$).

ს ა უ რ მ ა გ ი ჩრდილო-ირანულ (სკვითურ) სახელთა რიგს ეკუთვნის. სკვით. Sawarmag[1] 'შავხელა' (Saw—'შავი'+arm-ag- 'ხელი').

ნაკლებად დამაჯერებელია ი უ ს ტ ი ს[2] მიერ წარმოდგენილი ეტიმოლოგია, რომელიც ამ სახელს Sūrmak-ის ფორმით გადმოსცემს და მას Sauromaces-თან აიგივებს.

**71. საგდუხტ**—დ ე დ ო ფ ა ლ ი, ბ ა რ ზ ა ბ ო დ ი ს ა ს უ ლ ი (მირდატ V ცოლი და ვახტანგ გორგასალის დედა):

„ხოლო ბარზაბოდს, ერისთავსა რანისასა, ესუა ასული ქმნულკეთილი, შუენიერი, რომელსა ერქუა ს ა გ დ უ ხ ტ" (ჯუანშ. $141_{11}$).

„მოახსენა (მირდატმა) მამასა თჳსსა: „ვევედრები მეფობასა შენსა მომგუარე ცოლად ჩემდა ს ა გ დ უ ხ ტ, ასული ბარზაბოდისი, და შევქმნათ ჩუენ შორის მშვიდობა" (ჯუანშ. $151_{14}$).

„და მისცა მეფემან სამშჳლდე ძესა თჳსსა საერისთაოთა მისითა, და მუნ დასხდეს მირდატ და ს ა გ დ უ ხ ტ" (ჯუანშ. $142_{6}$).

„ხოლო ამან ს ა გ დ უ ხ ტ დედოფალმან გამოიკითხა სჯული ქრისტესი" (ჯუანშ. $142_{8}$).

„მაშინ ს ა გ დ უ ხ ტ გულისხმა ყო და იცნა სჯული ჭეშმარიტი, დაუტევა ცეცხლის-მსახურება, ნათელ-იღო და იქმნა მორწმუნე" (ჯუანშ. $142_{11}$).

---

[1] В. Абаев, ОЯФ, გვ. 154.

[2] F. Justi, IN, გვ. 292, 318.

„მიუდგა დედოფალი საგდუხტ და შვა ასული, და უწოდა სახელი მისი ხუარანძე“ (ჯუანშ. $143_3$).

„და შემდგომად ოთხისა წლისა საგდუხტ მიუდგა და შვა ძე, და უწოდა სახელი მისი სპარსულად ვარან-ხუასრო-თანგ, ხოლო ქართულად ეწოდა ვახტანგ“ (ჯუანშ. $143_5$).

„და საგდუხტ დედოფალი განაგებდა მეფობასა ძალითა და შეწევნითა მამისა თჳსისათა“ (ჯუანშ. $145_5$).

„და მოკუდა ბარზაბოდ, მამა საგდუხტისი, და მის წილ დაადგინა სპარსთა მეფემან ძევე მისი ვარაზ-ბაკურ, ძმა საგდუხტ დედოფლისა“ (ჯუანშ. $145_6$) იხ. აგრეთვე, $145_{14}$, $144_2$.

საგდუხტ მოდის ირანული სახელიდან Sahakduxt[1] ‘საჰაკის ასული’ (შდრ. გურანდუხტ, მირანდუხტ და მისთანანი). Sahakduxt>სააკდუხტ>საგდუხტ (ჰ დაიკარგა ხმოვანთა შორის, შდრ. სააკ, სააკაძე, ხოლო კ გამჟღერდა დ-ს წინ). ამ სახელში ირანულია მხოლოდ მეორე ნაწილი duxt ‘ასული’ (თვით საჰაკ=ქართ. სააკ.). აჭარიანის აზრით, სომხ. *Սահակ*-ს წარმოადგენს ებრ. Isxāq-ის, ბერძნული ʽΙσαάκ-ის გადმოცემას. სომხ. *Սահակ*= მიღებულია *Իսահակ* ფორმიდან. შდრ. ქართ. ისააკ. ფორმა საგდუხტ დადასტურებულია სომხურშიც[2].

72. **სპანდატ** (სპანდიატ-რვალი) — სპარსთა მეფის ვაშტაშაბის ძე.

„შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა ალმოვიდა ძე სპარსთა მეფისა ვაშტაშაბისი, სახელით სპანდიატ-რვალი, გოლიათი იგი და სახელოვანი“ (ლ. მრ. $16_{10}$).

„მაშინ დაუტევა სპანდიატ ბრძოლა სომეხთა და ქართველთა, შეიქცა თურქთა ზედა ძებნად სისხლსა მამის მამისა მისისასა“ (ლ. მრ. $16_{15}$).

„შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა მეფე იქმნა სპარსეთს ძე სპანდიატისი, რომელი არს სახელით ბარამ (აშიაზე ბაამან RR[1]d), რომელი იცნობების არდაშირობით“ (ლ. მრ. $16_{17}$).

ქართული ფორმები ამ სახელისა სპანდატ, სპანდიატ მომდინარეობს საშუალო სპარსულიდან. შეადარეთ საშ. სპარსული Spanddāt და Spandiāt[3] სიტყვასიტყვით ‘სული წმიდის (spənto. mainyuš-ის) მოცემული’. ახალ სპარსულში ეს სახელი წარმოდგე-

---

[1] F. Justi, გვ. 271; H. Hübschmann, AG. I, გვ. 38.

[2] *Աճառյան*, *Անձ. բառ.*, IV, გვ. 372.

[3] F. Justi, IN, გვ. 308 — 309.

ნილია ფორმებით: Isfandiyāδ, Ispandiyāδ, Isfandiyār, ბერძნულში გვაქვს *Σφενδαδάτης*, არაბულში Isfandiyār, სომხურში *Սպանդ-արատ* და *Սպանդիատ*[1]; ხოლო ს პ ა ნ დ ი ა ტ ი ს ეპითეტი რ ვ ა-ლ ი მომდინარეობს სპარსული გამოთქმიდან rūīntan 'რვალის ტანა' (სპილენძის სხეულის მქონე).

**73. ურმიზდ, ურმისდ**—ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ე (ჰორმიზდ IV, 579—590 წწ.).

„ამასვე ჟამსა მეფობდა სპარსეთს, რომელსა ერქუა უ რ მ ი ზ დ" (ჯუანშ. $215_{26}$).

„მაშინ მეფემან სპარსთამან უ რ მ ი ზ დ მისცა ძესა თჳსსა რანი და მოვაკანი, რომელსა ერქუა ქასრე ამბარვეზი" (ჯუანშ. $210_{14}$).

„და კუალადცა წყალობა ყო ღმერთმან ქრისტიანეთა ზედა, და სხუა შუღლი დავარდა სპარსეთს: რამეთუ იგივე ბარამ ჩუბინი გა-ადგა სპარსთა მეფესა, და დასწუნეს თუალნი უ რ მ ი ზ დ მეფესა ცოლის ძმათა მისთა, და იწყეს ბრძოლად ჩუბინმან და ქასრე" (ჯუანშ. $221_{1}$).

ამ სახელს საფუძვლად უდევს საშ. სპარსული Ōhrmizd[2], რომელიც გვხვდება უფრო ძველი Ōhrmazd, Hōrmazd ფორმათა გვერდით, ძვ. სპარსული A(h)uramazda 'ირანელთა უზენაესი ღვთაება' (იხ. არმაზი), ახ. სპ. Hozmizd, Hormūzd—هرمزد, არაბ. Hurmuz, სირ. Hormizd, Hormazd, ბერძ. Ὁρμισδης, ლათ. Hormisdas, სომხ. *Հորմիզդ*[3].

**74. უსტამ**—მ ც ხ ე თ ი ს ც ი ხ ი ს თ ა ვ ი.

„და ვითარ ტოზიკი იგი გარდაიჭადეს, შეკრბეს იგინივე მეჯა-დაგენი და მეჭამლენი და ზრახვა-ყვეს წინაშე უ ს ტ ა მ ი ს ს ა, მცხე-თელ ციხისთავისა, და თქუეს" (ე. მცხ. $162_{4}$).

„და უ ს ტ ა მ, ციხისთავმან მცხეთისამან, ისმინა მათი ევსტათის-თჳს და მიავლინა ერთი მჴედართაგანი მოწოდებად ნეტარისა ევსტა-თისა და მრისხანედ ჰრქუა: გიწესს შენ ციხისთავი" (ე. მცხ. $162_{11}$).

„და მოვიდა იგი ნეტარი ევსტათი და წარმოდგა წინაშე უ ს-ტ ა მ ციხისათვისა მცხეთელისა, და მწოდებელმან მან ჰრქუა უ ს-ტ ა მ ს: ესე არს ჩუენისა რჩულისა მომაგინებელი" (ე. მცხ. $162_{23}$).

„ხოლო უ ს ტ ა მ ციხისთავმან ჰრქუა მას: არავინ გიტეოს ქრის-ტეს მსახურ ყოფად და, თუ მშჳდობით არა განუტეო სიცოფჱ ეგე, ტანჯვაჲ დიდი მოიწიოს შენ ზედა" (ე. მცხ. $163_{1}$).

---

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 62.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ 108.

[3] *Աճառյան, Անձ. բառ.*, IV, გვ. 195.

„ვითარ იხილა უსტამ გულს-მოდგინედ დამტკიცებაჲ ნეტარისა ევსტათისი, განიზრახა და თქუა: ამის კაცისა სატიჟი მე არარაჲ ჴელ-მეწიფების, არცა ალბმაჲ ძელსა, არცა პყრობილებაჲ, არამედ წარუძღუანო ეგე ტფილისს ქალაქსა არვანდ-გუშნასპს, ქართლისა მარზაპანსა...“ (ე. მცხ. $163_6$).

„და უბრძანა უ ს ტ ა მ, ციხისთავმან მცხეთისამან ორთა მჴედართა წარყვანებაჲ ნეტარისა ევსტათისი ტფილისს“ (ე. მცხ. $163_{12}$).

საშ. სპ. Ustām, ōstām [1], ახ. სპ. ōstām ‘დამხმარე, სანდო’ (შდრ. ძვ. ირ. *ava-+-stha- ‘დარჩენა, ერთგულება’), სკრ. avasthita ალბათ გამოყენებული იყო საკუთარ სახელადაც. შდრ. სომხ. *Վոստամ*.

ფ. იუსტის საკუთარ სახელთა ლექსიკონში მოჰყავს სახელი Austanes [2], ბერძნული Αὐστάνης, ’Οστάνης, ლათ. Ostanes, Haustanes, სომხ. *Ոստան* და სხვა. არ არის გამორიცხული, რა თქმა უნდა, ეს ვარაუდიც, მითუმეტეს სპარსულში Ustām-ის გვერდით Ustān-ფორმაც არის დაცული.

ჩვენ ვფიქრობთ, ქართ. უ ს ტ ა მ ი და სომხ. *Վստամ* მაინც ერთი და იგივე სახელია, რომელთაც ამოსავლად აქვთ საშ. სპ. Ustām; სომხ. *Ոստան*-კი სხვა უნდა იყოს.

75. **ფარნავაზ.**

1) ქ ა რ თ ლ ი ს  მ ე ფ ე:

„და შემდგომად მისა დადგა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ: ამან აღმართა: კერპი დიდი ცხუსა ზ͠ა და დასდვა სახელი მისი არმაზი“ (მოქც. ქართ. $709_{10}$).

„მას ჟამსა იყო ჭაბუკი ერთი მცხეთას ქალაქსა შინა, რომელსა ერქუა სახელი ფ ა რ ნ ა ვ ა ზ. ესე ფ ა რ ნ ა ვ ა ზ იყო მამულად ქართლელი, ნათესავი უფლოსი, მცხეთოსის ძისა, და დედულად სპარსი ასპანელი. და იყო ძმისწული სამარისი, რომელი მოსლვასა მას ალექსანდრესსა მცხეთელ მამასახლისი ყოფილიყო“ (ლ. მრ. $20_8$).

„ესე სამარ და ძმა მისი, მამა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ს ი, მოკლულ იყო ალექსანდრესაგან. ხოლო დედასა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ს ა წარეყვანა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ, სამისა წლისა ყრმა, და შელტოლვილ იყო კავკასიად“ (ლ. მრ. $20_{21}$).

„ხოლო ესე ფარნავაზ იყო კაცი გონიერი, მჴედარი შემმართებელი და მონადირე ჴელოვანი“ (ლ. მრ. $21_1$).

---

[1] P. Horn, GrnpEt, გვ. 31; GrirPh, I, გვ. 30, 60.
[2] F. Justi, IN, გვ. 52.

„და ვითარ განმრავლდა შიში აზონისი მათ ზედა, რქუა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ს დედამან მისმან: „შვილო ჩემო, დაუტევე საყოფელი მამათა შენთა და წარმიყვანე მამულსა ჩემსა ასპანს, ძმათა ჩემთა თანა, და განერე შენ ცოცხალი ჴელისაგან აზონისა“ (ლ. მრ. $21_7$).

„პირ უჩნდა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ს დატევება საყოფელსა მამათა მისთასა, არამედ შიშისაგან დიდისა დაამტკიცა წარსლვა“ (ლ. მრ. $21_{10}$).

„მაშინ იხილა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ სიზმარი, რეცა იყო იგი სახლსა შინა უკაცურსა, და ეგულვებოდა განსლვა და ვერ განვიდა. მაშინ შემოვიდა სარკუმელსა მისსა შუქი მზისა და მოერტყა წელთა მისთა, და განიზიდა და განიყვანა სარკუმელსა მას. და ვითარ განვიდა ველად, იხილა მზე ქუე-მდაბლად, მიჰყო ჴელი მისი, მოჰკოცა ცუარი პირსა მზისასა და იცხო პირსა მისსა“ (ლ. მრ. $21_{12}$).

„განიღვიძა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ და განუკვრდა, და „თქუა: სიზმარი იგი, ესე არს, მე წარვალ ასპანს, და მუნ კეთილსა მივეცემი“ (ლ. მრ. $21_{17}$).

„ხოლო მას დღესა შინა განვიდა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ და ნადირობდა მარტო, და დევნა უყო ირემთა ველსა დიღომისასა“ (ლ. მრ. $21_{19}$).

„მაშინ ფ ა რ ნ ა ვ ა ზ წარგზავნა მონა თჳსი ქუჯის თანა და რქუა: „მე ვარ ნათესავი უფლოს მცხეთოსის ძისა, და ძმისწული სამარა მამასახლისისა, და არს ჩემთანა ხუასტაგი დიდძალი“ (ლ. მრ. $22_{10}$).

„ხოლო მოვიდა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ მცხეთას და დაიპყრნა ოთხნი იგი ციხენი მცხეთისანი. და მასვე წელიწადსა შინა დაიპყრა ყოველი ქართლი თჳნიერ კლარჯეთისა“ (ლ. მრ. $23_{10}$).

„მაშინ ფ ა რ ნ ა ვ ა ზ უშიშ იქმნა ყოველთა მტერთა თჳსთაგან და მეფე იქმნა ყოველსა ქართლსა და ეგურსა ზედა“ (ლ. მრ. $24_8$).

„ესრეთ განაწესა ესე ყოველი ფ ა რ ნ ა ვ ა ზ მიმსგავსებულად სამეფოსა სპარსთასა“ (ლ. მრ. $25_4$).

„ამან ფ ა რ ნ ა ვ ა ზ მოზღუდა ქალაქი მცხეთა მტკიცედ, და ყოველნი ქალაქნი და ციხენი ქართლისანი, მოოჴრებულნი ალექსანდრესაგან, ამან აღაშენნა“ (ლ. მრ. $25_6$).

„და ამანვე ფ ა რ ნ ა ვ ა ზ შექმნა კერპი დიდი სახელსა ზედა თჳსსა: ესე არს არმაზი, რამეთუ ფარნავაზს სპარსულად არმაზ ერქუა“ (ლ. მრ. $25_{10}$).

„ხოლო იგი ჰრომნი ათასნი მჴედარნი, რომელნი აზონისგან მოერთნეს ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ს, რომელი ზემოთ ვაჴსენეთ, იგინი განყვნა ჴევთა და ქუეყანათა შინა, იპყრნა იგინი კეთილად, რამეთუ ბრძოლასა მას აზონისსა მჴნედ იყვნეს. და უწოდა მათ სახელად აზნაურნი“ (ლ. მრ. $25_{21}$).

„და ესე ფ ა რ ნ ა ვ ა ზ იყო პირველი მეფე ქართლსა შინა ქართლოსისა ნათესავთაგანი“ (ლ. მრ. $26_8$).

„და მოკუდა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ, და დაფლეს წინაშე არმაზისა კერპისა“ (ლ. მრ. $26_{11}$).

2) ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ს პ ა ს პ ე ტ ი, ფ ა რ ს მ ა ნ ქ ვ ე ლ ი ს ძ უ ძ უ ს მ ტ ე:

„ხოლო იყო მაშინ სპასპეტი ფარსმან ქუელისა, ეგრეთვე ქუელი, და გოლიათი, სახელით ფ ა რ ნ ა ვ ა ზ, ესე ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ძუძუსმტე იყო ფარსმანისი, სარწმუნო, ერთგული და მისანდობელი“ (ლ. მრ. $51_{10}$).

„და ყოვლადვე იყვის ფ ა რ ნ ა ვ ა ზ სპასპეტი ქართლსა შინა, ხოლო მეფე ფარსმან ქუელი იარებოდის და განაგებდის სამეფოსა თვსსა“ (ლ. მრ. $51_{13}$).

„და მას ბრძოლასა შინა მოკლა ფარსმან მეფემან ჩვდმეტი ბუმბერაზი სპარსთა, ხოლო სპასპეტმან მისმან ფ ა რ ნ ა ვ ა ზ მოკლა ოცდასამი“ (ლ. მრ. $51_{20}$).

„და ბრძოლასა მას შინა მოკლა ფარსმან მეფემან თავის-თავ თორმეტი ბუმბერაზი, ხოლო საასპეტმან ფ ა რ ნ ა ვ ა ზ თექუსმეტი ბუმბერაზი“ (ლ. მრ. $52_{14}$).

„და მიერითგან განითქუა სახელი ფარსმან ქეულისა და სპასპეტისა მისისა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ს ი“ (ლ. მრ. $52_{19}$).

„ხოლო ფ ა რ ნ ა ვ ა ზ სპასპეტმან წარიყვანა ცოლი და ძე ფარსმან ქუელისა, და ივლტოდა, და მივიდა სომხითს“ (ლ. მრ. $53_{17}$).

ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ა ნ ნ ი მ ე ფ ე ნ ი:

„შემოსლვა ალექსანდრესი და მეფენი ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ა ნ ნ ი“ (ლ. მრ. $17_2$).

„მოგუეც ძე შენი არშაკ, რომელსა უზის ცოლად ნათესავი ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ა ნ თ ა, მეფეთა ჩუენთა“ (ლ. მრ. $29_{13}$).

„და ესე ქართველთა სათნოებისათჳს ექმნა ბარტომს, რამეთუ ქართველთა დიდი სათნოობა აქუნდა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ა ნ თ ა მიმართ; და არა უნდა სხვსა ნათესავისა მეფობა, რომელსამცა არა შესდგმიდა ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ა ნ ო ბ ა“ (ლ. მრ. $32_{13}$).

„და ესე ასფაგურ იყო უკანასკნელი მეფე ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ა ნ თ ა ნათესავისა“ (ლ. მრ. $59_7$). იხ. აგრეთვე, $59_{18}$; $63_{7,19}$; $66_{3,5}$.

ძვ. სპარსული *Farnabāzu, რომელსაც გულისხმობენ ქართული ფ ა რ ნ ა ვ ა ზ ი ს ა თ ვ ი ს ამოსავალ ირანულ ფორმად, როგორც ჩანს, აღდგენილია ბერძნული Φαρνάβαζος-ის[1] მიხედვით, რადგან არც ქართულ და არც სომხურ ფორმაში არა გვაქვს ხ. შდრ. სომხური

[1] F. Justi. IN, გვ. 92.

*փառնաւազ*[1]. აღნიშნული ირანული აღდგენილი ფორმის ეტიმოლოგია ასეთია: პირველ ელემენტად გვაქვს farnah 'დიდება, ბრწყინვალება, ბედნიერება' (ავ. xᵛarənah-, ფალ. xᵛarr[2], ახ. სპ. farrah, farr, xurrah) + bāzu 'ხელი', ე. ი. სახელი მთლიანად ნიშნავს 'ხელბედნიერი, ბრწყინვალე ხელის მქონე', ან რაღაც ამის მსგავსი. არამეულში გვაქვს פרנבזן. ნ. მარი[3] არ იზიარებს ფ. იუსტის ზემოაღნიშნულ ეტიმოლოგიას. მისი აზრით, ქართულში ამოსავალი უნდა ყოფილიყო უფრო ძველი ფორმა ფარნავაზდ (ისე, როგორც არმაზისათვის არამაზდ), რომელიც თავისთავად წარმოადგენს ბოლომარცვალმოკვეცილი ავესტური აღმატებითი ხარისხის ფორმას q[u]arenaghastema-; მარი ამ აზრამდე მიიყვანა ფრაზამ ლეონტი მროველთან: „და ამანვე ფარნავაზ შექმნა კერპი დიდი სახელსა ზედა თჳსსა: ესე არს არმაზი, რამეთუ ფარნავაზს სპარსულად არმაზ ერქუა" ($25_{10}$).

ამ სახელის იუსტისეულ ინტერპრეტაციას არ იზიარებს აგრეთვე აბაევი; მისი აზრით, ამ სახელის მეორე ელემენტად უნდა ყოფილიყო არა bāz 'ხელი', არამედ ფალაური vač || vaz 'სიტყვა', რაც ქართული და სომხური ფორმების მიხედვით ფონეტიკურად უფრო გამართლებული ჩანს (ბერძნული β-თი გადმოცემულია ირ. v). მაშინ ამ სახელის თარგმანი იქნებოდა 'ბრწყინვალე მოსაუბრე', 'ორატორი'.

ჩვენ ვფიქრობთ, მარის ეტიმოლოგია უფრო ახლოა სიმართლესთან. აღმატებითი ხარისხის ფორმა, რომლის ძველი ირანული (მიდიური) სახე უნდა ყოფილიყო (xᵛarənahᵛastəma) *farnahᵛastama- 'უბრწყინვალესი', შესაძლოა იხმარებოდა აჰურამაზდას ეპითეტად, ხოლო მისი საშ. ირ. სახე *farnavazd < (*farnavast) დაედო საფუძვლად ქართულ ფარნავაზს (შდრ. სომხ. *Արամազդ* და ქართული არმაზი, *Արտաւազդ* და ქართ. არტავაზი).

ამ შეხედულებას ამაგრებს ზემოთ მოყვანილი ადგილი ლეონტი მროველიდან, სადაც ნათქვამია, რომ „ფარნავაზს სპარსულად არმაზ ერქვა". შეადარეთ ვახტანგ და მისი, ჯუანშერის მიერ მითითებული, სპარსული ფორმა ვარან-ხოსრო-თანგ < ხოსრო-ვარან-თრანგ-იდან. იხ. არმაზი და ვახტანგი.

**76. ფარაბოროტ** — სპარსთა მეფე, ქეკაპოსის ძე.

„შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა გამოგზავნა ქეკაპოს, სპარსთა მეფემან, ძე მისი, რომელსა ერქუა ფარაბოროტ,

[1] H. Hübschmann, AG, I, გვ. 89.
[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 137.
[3] Н. Марр, Боги языческой Грузии, ЗВО, XIV, 1902 წ., გვ. 5.

სპითა დიდითა სომეხთა და ქართველთა და ყოველთა თარგამოსიანთა ზედა" (ლ. მრ. $14_{17}$).

„ხოლო შეკრბეს ესე ყოველნი თარგამოსიანნი, მიეგებნეს და დაეწყვნეს ადარბადაგანს, და იოტეს ფარაბოროტ, და მოსრეს სპა მისი" (ლ. მრ. $14_{19}$).

როგორც ეს ვარიანტებიდან ჩანს, აქ იგულისხმება შაჰნამეს გმირი ფარებორზი, „შაჰნამეს ქართული ვერსიებით" ფარემუზ ქექაოზის ძე, სიაუშის ძმა[1].

შეადარეთ სპარსული فریبرز far-ī-burz სიტყვასიტყვით 'მაღალი ბრწყინვალება' (ე. ი. 'ზეციური მადლი, დიდება').

სპარს. farīburz > ქართ. ფარებორზ > ფარაბოროზ > ფარაბოროდ > ფარაბოროთ > ფარაბოროტ, რაც სპარსული ز (z)-სა და (d)-ს ორთოგრაფიული აღრევის შედეგია. ამ აღრევის შედეგად ქართ. დ სიტყვის ბოლოს ჯერ დაყრუვდა და შემდეგ გამკვეთრდა.

**77. ფარნაჯობ, ფარნაჯომ** — მე-5 მეფე ფარნავაზიანთა გვარიდან:

„და მეფობდა ფარნაჯობ და ალმართა კერპი ზადენ მთასა ზედა და აღაშენა (ციხე)" (მოქც. ქართ. $709_{18}$).

„მეოთხე მეფე. ფარნაჯომ, ნებროთიანი" (ლ. მრ. $29_1$).

„და მოკუდა მირვან, და მეფე იქმნა მის წილ ძე მისი ფარნაჯომ" (ლ. მრ. $28_1$).

„ამან ფარნაჯომ მეფემან უმატა ყოველთა ციხე-ქალაქთა შენება, და ამან აღაშენა ციხე ზადენი, და შექმნა კერპი სახელით ზადენ, და ამართა ზადენს. და იწყო შენებად კახეთს ქალაქსა ნელქარისსა, რომელ არს ნეკრესი" (ლ. მრ. $29_2$).

„გუაშუელე ძალი შენი, და ვაოტოთ ფარნაჯომ, შემომღებელი ახლისა სჯულისა, და იყოს მეფედ ჩუენდა ძე შენი არშაკ და დედოფლად ჩუენდა ცოლი მისი, შვილი მეფეთა ჩუენთა" (ლ. მრ. $29_{13}$).

„მაშინ ერისთავთა ქართლისათა უმრავლესთა მისცეს მძევლები და განაცხადეს განდგომა ფარნაჯომისი" (ლ. მრ. $29_{20}$).

„ხოლო ფარნაჯომ მეფემან მოუწოდა სპარსთა და მოიყვანნა სპარსნი ძლიერნი და რომელნიმე დარჩომოდეს შემოკრიბნა ქართველნიცა" (ლ. მრ. $29_{22}$).

---

[1] „შაჰნამეს ქართულ ვერსიებში" ორი სპარსელი ფალავნის სახელი فریبرز 'ქაიქაუსის ძე' და فرامرز 'როსტომის ძე' გადმოცემულია ერთგვარად, როგორც ფარემუზი. ამით აიხსნება, რომ ქ. ცხოვრების ლ. მროველის ტექსტის აშიაზე ფარაბოროტის სახელს მიწერილი აქვს ფარემუზ.

„იქმნა მათ შორის ბრძოლა ძლიერი, მოსწყდა ორგნითვე ურიცხჳ, რამეთუ იძლია ფ ა რ ნ ა ჯ ო მ სომეხთა და ქართველთაგან. და მოიკლა ფ ა რ ნ ა ჯ ო მ და მოსრეს საა მისი. ხოლო ძე ფ ა რ ნ ა ჯ ო მ ი ს ი მირვან, წლისა ერთისა ყრმა, წარიყვანა მამამძუძემან მისმან, და ივლტოდა სპარსეთს“ (ლ. მრ. $30_1$).

სახელი აშკარად ირანულ იერს ატარებს. პირველ ნაწილად გვაქვს farna, რომელიც ძალიან ხშირად გვხვდება ირანულ სახელებში. შდრ. ფ ა რ ნ ა ვ ა ზ, ხ ს ე ფ ა რ ნ უ გ და სხვა. გასარკვევია, რას წარმოადგენს მეორე ელემენტი: ჯ ო ბ (მოქცევაში), ჯ ო მ (ლეონტი მროველთან).

*farnajob-ში შეიძლება საქმე გვაქვს აწმყოს ფუძის ფორმასთან جو، جوی (juv > jub) ‘მძებნელი’. მაშინ ამ სახელის მნიშვნელობა იქნებოდა ‘დიდების (ფარნის) მაძიებელი, მძებნელი’ ზმნიდან جستن: جو، جوی ‘ძებნა’[1], შდრ. جستجو ‘ძებნა, ჩხრეკა, კვლევა’ და სხვა.

ნ. მარი თავის შრომაში „Боги языческой Грузии“ ამ სახელის შესახებ აღნიშნავს: „ისე როგორც ო რ მ უ ზ დ ი მიჰრიც გვევლინება „ხვარნ“-ის ან წმინდა ბრწყინვალების უაღრესად მატარებლად (Spiegel стр. 79): ამის გამო მასაც მიეკუთვნება ტიტული q$^v$arĕnghuastema (x$^v$arənah'vastəma-). თუ მოვიგონებთ, რომ ჯგუფი st, št სპარსული სახელებისა ვულგარულ ქართულ წარმოთქმაში წარმოდგენილია ď (ძ) და ḓ (ჯ)-ს სახით, როგორც მავალითად გ ო ჯ ა ს პ (goḓasp) გ ო შ ტ ა ს პ ი დ ა ნ (Goštāsp), მაშინ ეპითეტი Mihra q$^v$arĕnaghastema ვულგარულ ქართულ წარმოთქმაში უნდა ყოფილიყო ფarnaďem, resp. ფarnaḓem, რომლის თანამხვდომ სიდიდეს წარმოადგენს, უეჭველია, მეფე ფ ა რ ნ ა ჯ ო მ ი ს სახელი: ზემოთ უკვე ნათქვამია, რომ სწორედ იგი, ქართული წყაროებით, აღმართავს ზადენ-მიჰრის კერპს, რომელიც ამ ტიტულს ატარებს. მე არ მინდა ამით დავამტკიცო, რომ არ არსებობდა ქართველი მეფე ფ ა რ ნ ა ჯ ო მ ი, მაგრამ უეჭველია, რომ ის ფ ა რ ნ ა ჯ ო მ ი, რომელზედაც ლაპარაკია „ქართლის მოქცევაში“, წარმოადგენს განსახიერებას ღმერთი ზადენ მიჰრის ეპითეტისა“[2].

---

[1] იხ. მილერის ლექსიკონი, გვ. 150. ან შესაძლოა ჩვენ აქ გვქონდეს farnaǰan, ǰān ‘სული’ > ǰam > ǰom; თუმცა ისიც უნდა აღინიშნოს, რომ იმ ეპოქისათვის, რომელშიც ფ ა რ ნ ა ჯ ო მ ი მოღვაწეობს, საშ. სპარსულ y- ჯერ არ შეიძლება გადასულიყო ǰ-ში, რაც, რა თქმა უნდა, დაბრკოლებას ქმნის აღნიშნული ინტერპრეტაციებისათვის ǰom- ელემენტისა.

[2] Н. Марр, Боги, ЗВО, том XIV, вып. II—III. გვ. 7.

ჩვენი ფიქრით, უფრო მოსალოდნელია აქ საქმე გვქონდეს სკვითურ-ალანური წარმოშობის სახელთან. შდრ. ფ ა რ ე ჯ ა ნ.

**78. ფარსმან.**

1) ფ ა რ ს მ ა ნ I ა რ მ ა ზ ე ლ ი. ქ ა რ თ ა მ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე (არშაკუნიანი):

„ესუა ძე ბარტომს, რომელსა ერქუა კაოს, და ქართამს ესუა, ძე სახელით ფ ა რ ს მ ა ნ. და მოკუდეს ადერკის ძენი ბარტომ და ქართამ. და შემდომად მათსა მეფე იქმნეს შვილნი მათნი: არმაზს — ფ ა რ ს მ ა ნ და შიდა ქართლს კაოს" (ლ. მრ. $44_7$).

„მეთორმეტე მეფენი ფ ა რ ს მ ა ნ და კაოს, ძენი ბარტომისი და ქართამისა, არშაკუნიანნი" (ლ. მრ. $44_{11}$).

„მაშინ მეფე იქმნა სომხითს დიდი იგი მეფე იარვანდ. და დაივიწყა მან კეთილი ქართველთა, ემძლავრა ფ ა რ ს მ ა ნ ს არმაზელსა, და მოუღო საზღვარსა ქართლისასა ქალაქი წუნდა და არტანი მტკურამდე" (ლ. მრ. $44_{15}$).

„და ვერ იძებნეს მეფეთა ქართლისათა საზღვარი, და მოკუდეს მწუხარებასა შინა დიდსა ფ ა რ ს მ ა ნ და კაოს" (ლ. მრ. $44_{19}$).

„მეცამეტე მეფენი აზორკ და არმაზელ, ძენი ფ ა რ ს მ ა ნ ი ს ი და კაოსისა, არშაკუნიანი" (ლ. მრ. $45_3$).

2) ფ ა რ ს მ ა ნ II ქ უ ე ლ ი ა რ მ ა ზ ე ლ ი, ა მ ა ზ ა ს პ ი ს (ვარიანტით დეროკის) ძე:

„ი̃ვ: და მეფობდა იმიერ ფ ა რ ს მ ა ნ ქ ვ ე ლ ი: და ამიერ ფ ა რ ს მ ა ნ ა ვ ა ზ" (მოქც. ქართ. $710_4$).

„და შემდგომად მათსა მეფობდეს შვილნი მათნი: არმაზს — ფ ა რ ს მ ა ნ ქ უ ე ლ ი და შინა ქართლსა — მირდატ" (ლ. მრ. $50_6$).

„მაშინ ამან მირდატ ქართველმან მოიყვანა ცოლი სპარსი. ნათესავი მეფეთა, და წუევითა საარსთათა მტერ ექმნეს ფ ა რ ს მ ა ნ ქ უ ე ლ ს ა არმაზელსა, და განიზრახა მუხთლად სიკუდილი ფ ა რ ს მ ა ნ ქუელისა" (ლ. მრ. $50_{10}$).

„და მოხადა მირდატ ფ ა რ ს მ ა ნ ქუელსა სახლსა თჳსსა რეცა მიჯლიშად და განცხრომად" (ლ. მრ. $50_{13}$).

„რომელი ესე უთხრა ვინმე ფ ა რ ს მ ა ნ ს და განკრძალა. ხოლო იგი არღარა მივიდა" (ლ. მრ. $50_{14}$).

„მიერითგან იქმნეს მტერ ურთიერთას, და მირდატს შეეწეოდეს სპარსნი, ხოლო ფ ა რ ს მ ა ნ ს სომეხნი" (ლ. მრ. $51_1$).

„და ესე მირდატ იყო კაცი ურვილი და მოსისხლე, ხოლო ფ ა რ ს მ ა ნ ქუელი იყო კაცი კეთილი და უხუად მომნიჭებელი და შემნდობელი, ასაკითა შუენიერი, ტანითა დიდი და ძლიერი, მჴნე ჴედარი და შემმართებელი ბრძოლასა, უშიში ვითარცა უჴორცო და ყოვლი-

თავე უმჯობესი ყოველთა მეფეთა ქართლისათა, რომელნი გარდაცვალებულ იყვნეს უწინარეს მისსა“ (ლ. მრ. $51_2$).

„და გამოერთნეს უმრავლესნი მირდატისაცა კერძნი, ემძლავრა ფ ა რ ს მ ა ნ ქუელი და აოტა მირდატ მეფე“ (ლ. მრ. $51_8$).

„ხოლო იყო მაშინ სპასპეტი ფ ა რ ს მ ა ნ ქუელისა, ეგრეთვე ქუელი და გოლიათი, სახელით ფარნავაზ, ესე ფარნავაზ ძუძუსმტე იყო ფ ა რ ს მ ა ნ ი ს ი, სარწმუნო, ერთგული და მისანდობელი“ (ლ. მრ. $51_{10}$).

„ხოლო ფ ა რ ს მ ა ნ ქუელმან შემოკრიბნა სპანი თჳსნი, მჴედარნი და ქუეითნი, და დადგა მცხეთას ქალაქსა შინა, რამეთუ არა იყვნეს სპანი მირდატის სპათა ოდენნი“ (ლ. მრ. $52_{10}$).

„მაშინ ფ ა რ ს მ ა ნ მეფემან სიფიცხითა გულისა თჳსისათა არარა განახა სიმრავლე საარსთა, არამედ განვიდა ჟამსა განთიადისასა სპითა თჳსითა, და დაესხა“ (ლ. მრ. $52_{16}$).

„და მიერითგან განითქუა სახელი ფ ა რ ს მ ა ნ ქუელისა და სპასპეტისა მისისა ფარნავაზისი“ (ლ. მრ. $52_{19}$).

„ხოლო წარვიდა მზარეული იგი და ყო ეგრეთ, ვითარცა უთხრეს სპარსთა მათ. და ესრეთ მოკლა ფ ა რ ს მ ა ნ მეფე ქუელი“ (ლ. მრ. $53_6$).

„ხოლო ფარნავაზ სპასპეტმან წარიყვანა ცოლი და ძე ფ ა რ ს მ ა ნ ქუელისა, და ივლტოდა, და მივიდა სომხითს. რამეთუ სომეხთა მეფისა ასული იყო ცოლი ფ ა რ ს მ ა ნ ი ს ი“ (ლ. მრ. $53_{17}$). იხ. ი ქ ვ ე, $53_{20}$, $54_7$.

„და დასუეს მეფედ ძე ფ ა რ ს მ ა ნ ქუელისა, რომელსა ერქუა ადამი“ (ლ. მრ. 54).

3) ფ ა რ ს მ ა ნ III ა დ ა მ ი ს ძ ე, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე (ძისწული ფარსმან ქველისა):

„და ვითარ აღიზარდა ძისწული ფ ა რ ს მ ა ნ ქუელისა, სახელით ფ ა რ ს მ ა ნ ვ ე, მეფობდა იგი“ (ლ. მრ. $54_{12}$).

„ხოლო მეფობდა ესე ფ ა რ ს მ ა ნ ყოველსა ქართლსა ზედა, და ესუა ძე, და უწოდა სახელად ამაზასპ. და შემდგომად ამისსა მოკუდა. ფარსმ.ნ“ (ლ. მრ. $54_{15}$).

4) ფ ა რ ს მ ა ნ IV—ვარაზ ბაქარის ძე, ხოსროიანი, XXIX მეფე:

„და უშვნა რევის ძისწულმან ორნი ძენი, რომელთა სახელები ერქუა მირდატ და თრდატ; ერთი უშვა ფეროზის ძისწულმან, რომელსა ერქუა ფ ა რ ს მ ა ნ“ (ლ. მრ. $135_{21}$).

„მეოცდაცხრე მეფე, ფ ა რ ს მ ა ნ, ძე ვარაზ-ბაქარისი, ხოსროიანი“ (ლ. მრ. $137_{18}$).

„და დაჯდა მეფედ ძე ვარაზ-ბაქარისი, ძისწულის წული ფეროზისი, სახელით ფ ა რ ს მ ა ნ“ (ლ. მრ. $137_{20}$).

„ესე ფ ა რ ს მ ა ნ იყო კაცი მორწმუნე, მჴედარი შემმართებელი“ (ლ. მრ. $137_{21}$). ი ქ ვ ე, $137_{12}$.

5) ფ ა რ ს მ ა ნ V, მ ე ფ ე ქ ა რ თ ვ ე ლ თ ა, ბ ა კ უ რ II ძ ე:

„მეოცდათექუსმეტე მეფე, ფ ა რ ს მ ა ნ, ძე ბაკურ მეფისა, ხოსროიანი“ (ჯუანშ. $206_{3}$).

„ამის ფ ა რ ს მ ა ნ ი ს მეფობასა მოვიდეს სპარსნი, მოაოჴრეს ქართლი და რანი“ (ჯუანშ. $206_{8}$).

„ხოლო ფ ა რ ს მ ა ნ, მეფემან ქართველთამან, ითხოვა სპარსთა მეფისაგან, რათა არა მოაოჴრნეს ეკლესიანი და იპყრას ქართლი სჯულსა ზედა ქრისტესსა“ (ჯუანშ. $206_{9}$).

6) ფ ა რ ს მ ა ნ VI, ქ ა რ თ ლ ი ს მ ე ფ ე (ფარსმან V ძმისწული):

„მოკუდა ფ ა რ ს მ ა ნ და დაჯდა მეფედ ძმისწული მისი, რომელსა ერქუა ფ ა რ ს მ ა ნ ვ ე“ (ჯუანშ. $207_{4}$).

„მეოცდაჩვიდმეტე მეფე, ფ ა რ ს მ ა ნ, ძმისწული ფარსმან მეფისა, ხოსროიანი“ (ჯუანშ. $207_{5}$).

„და მოკუდა კათალიკოსი ჩერმაგ, და ამანვე ფ ა რ ს მ ა ნ მეფემან დასუა საბა“ (ჯუანშ. $207_{13}$).

„და ვახტანგისითგან კათალიკოსნი გარდაიცვალნეს რვანი და მოკუდა ფ ა რ ს მ ა ნ, და დაჯდა მეფედ ძე მისი ბაკურ“ (ჯუანშ. $215_{19}$).

„მისვე ფ ა რ ს მ ა ნ ი ს - ზ ე მოვიდა იოვანე შუამდინარით, რომელსა ეწოდა ზედაზადნელი, გამანათლებელი ქართლისა და განმწმედელი სჯულისა, მაშენებელი ეკლესიათა, რომელმან ქმნა სასწაულები და ნიშები მრავალი, მან და მოწაფეთა მისთა, რომელთა განაკჳრვნეს ყოველნი ქართველნი“ (ჯუანშ. $207_{17}$).

7) ფ ა რ ს მ ა ნ თ მ ო გ ვ ე ლ ი (დიდებული ბაგრატ IV დროს):

„და ჰყვეს ლიპარიტს კახნი და ბერძენნი, და ვერ წაიღეს ატენი, რამეთუ ციხეთა-უფალნი კაცნი მტკიცე იყვნეს ერთგულობასა ზედა ბაგრატისსა, თჳნიერ ფ ა რ ს მ ა ნ თმოგუელისა და ბეშქენ ჯაყელისა, თუხარისისა ერისთავისა“ (მატ. ქართ. $298_{17}$).

8) ფ ა რ ს მ ა ნ ფ ა რ უ ხ ი (სპარსელი ვახტანგ გორგასალის ლაშქარში):

„ხოლო ვახტანგ მეფესა რომელ ყვეს სპანი სპარსთა ნიჯადნი, მათ თანა ერთო კაცი ერთი, რომელსა ერქუა ფ ა რ ს მ ა ნ - ფ ა - რ უ ხ: ამისდა ვერვის დაედგნეს ბრძოლასა შინა, რამეთუ მრავალი ლომი ჴელითა შეეპყრა“ (ჯუანშ. $152_{4}$).

ირანულ ამოსავალ ფორმას სახელისას ფ. იუსტი[1] აღადგენს *Parsamana-ს სახით 'სპარსული სულის მქონე', ბერძნულში დადასტურებულია Φαρασμάνης, Φαρεσμάνης, ლათინურში Paresmanes, სირიულში פרזמן, სომხურში ქართულის ფონეტიკურად იდენტური ფორმა Փարսման[2].

ეს სახელი გვხვდება არმაზში მოპოვებულ წარწერებშიც (ბილინგვა და წარწერა № 1) פרסמן prsmn[3].

**79. ფარუხ** (ფ ა რ უ ხ)—ს პ ა რ ს ე ლ ი გ ო ლ ი ა თ ი ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს ლ ა შ ქ ა რ შ ი, რ ო მ ე ლ ი ც „თ ა რ ჯ ა ნ ხ ა ზ ა რ მ ა“ დ ა ა მ ა რ ც ხ ა:

„ხოლო ვახტანგ მეფესა რომელ ყვეს სპანი სპარსთა ნიჯადნი, მათ თანა ერთი კაცი ერთი, რომელსა ერქუა ფ ა რ ს მ ა ნ - ფ ა რ უ ხ“ (ჯუანშ. 152₄).

„და პირველსავე შეკრებასა უხეთქნა ჴრმალი ფ ა რ ს მ ა ნ - ფ ა რ უ ხ ს ა ჩაბალახსა ზედა, და განუპო თავი ვიდრე ბეჭთამდე“ (ჯუანშ. 152₇).

„მაშინ დაჭმუნდა ვახტანგ და სპანი მისნი, რამეთუ არავინ დარჩა მათ შორის მსგავსი ფ ა რ ს მ ა ნ - ფ ა რ უ ხ ი ს ი“ (ჯუანშ. 152₉).

ძვ. ირანული *Farnuka, Farnuxa (farna „დიდება, ბრწყინვალება“ + სუფიქსი -uka -uxa). შდრ. ოს. færnug-[4] 'მადლიანი', 'ფარნის მქონე' და არმაზის წარწერათა Ξηφαρνούγος. ბერძნულში დადასტურებულია აგრეთვე ამ სახელის ფორმები φαρνοῦχος და φαρνοῦχης; საშ. სპარსულში Faraxᵛ فرخ, სომხურში Փառոխ, ახ. სპარსული Farrux = არაბულ mubārak-ს 'დალოცვილი, ბედნიერი'[5]. ქართული ფ ა რ უ ხ ი ახალი სპარსულიდან მოდის.

**80. ქეიხოსრო, ქაიხოსრო** — შ ი ო შ ბ ე დ ნ ი ე რ ი ს ძ ე, ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ე:

„შემდგომად ამისსა მცირედთა წელთა კუალად გამოგზავნა ამანვე ქეკაპოს ძისწული მისი, ძე შიოშ ბედნიერისა, ქაიხოსრო“ (ლ. მრ. 14₂₂, სქ. 4).

„წარმოემართა ესე ძე შიოშისი, სახელით ქ ა ი ხ ო ს რ ო. ვერ წინააღუდგეს მას სომეხნი და ქართველნი, რამეთუ დიდი იყო ძალი მისი. მოვლო ყოველი სომხითი და ქართლი, მოტყუენა ყოველივე, იავარ-ყვნა ყოველნი ციხენი და ქალაქნი, და დაუტევნა

[1] F. Justi, IN, გვ. 91.
[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 90.
[3] გ. წ ე რ ე თ ე ლ ი, „არმაზის ბილინგვა“, გვ. 21.
[4] В. Абаев, ОЯФ, გვ. 164.
[5] F. Justi, IN, გვ. 94.

ერისთავნი, და აღაშენა ადარბადაგანს სახლი სალოცავი სჯულისა მათისა, და წარვიდა“ (ლ. მრ. $15_1$).

„და შემდგომად ამისსა რაოდენთამე წელიწადთა უცალო იქმნა ქ ა ი ხ ო ს რ ო მეფე, და იწყო ბრძოლად თურქთა...“ (ლ. მრ. $15_8$).

„ხოლო მასვე ჟამსა მოვიდეს თურქნი, ოტებულნი მისვე ქ ა ი-ხ ო ს რ ო ს გ ა ნ. გამოვლეს ზღუა გურგანისი, აღმოყვეს მტკუარსა და მოვიდეს მცხეთას სახლი ოცდა რვა“ (ლ. მრ. $15_9$).

დ ა ვ ი თ ა ღ მ ა შ ე ნ ე ბ ლ ი ს ი ს ტ ო რ ი კ ო ს თ ა ნ:

„და საშუალ მათსა თჳთ იგი უმსგავსო საასპეტი (დავით აღმაშენებელი) და წინათმბრძოლი, მიმსგავსებული ძუელისა ქ ა ი ხ ო ს-რ ო ს თ ჳ ს მოთხრობილთა, წინაუძღოდა, და იწყო რბევად სპარსეთისა, შარვანისა და სომხითისა დიდისა“ ($337_{14}$).

ავესტური Kava.Haosrava[h]., ფალ. Kai.Husrave[1], ახ. სპ. Kaixusrav; kai (< ძვ. kavya-დან საშ. სპარსულში ნიშნავს სეფე-წულს, თავადს) + Husrav ‘ხოსრო’, husrava ‘სახელოვანი’, შდრ. ხ ო ს რ ო.

**81. ქარრამ** — XII მ ე ფ ე „მ ო ქ ც ე ვ ა ჲ ქ ა რ თ ლ ი ს ა ჲ ს“ მ ი-ხ ე დ ვ ი თ:

„და მეფობდა ქ ა რ რ ა მ : არმაზს : და მცხეთას ბრატმან და ამათთა ჟამთა : ჰურიანი მოვიდეს მცხეთას და დასხდეს“ ($709_{28}$).

ეს სახელი მხოლოდ ერთ მეფეს ჰქვია. ლეონტი მროველი ჩვეულებისამებრ ასწორებს მას ქ ა რ თ ა მ ა დ, ხოლო სომხურში იგი წარმოდგენილია ქ ა რ ძ ა მ ი ს ს ა ხ ი თ (მოსე ხორენელთან).

საინტერესოა აღინიშნოს, რომ „მოქც. ქართ.“ შატბერდულ ტექსტში (დაბეჭდილში) იკითხება ქ ა რ რ ა მ. ორი ერთნაირი ბგერის ხმარება უცხოურ სიტყვებშიც კი, სადაც ამას აქვს ადგილი, უცხოა ქართული ენისათვის. შესაძლოა აქ ჩვენ გვქონდა ქ ა რ ძ ა მ — ისე როგორც სომხურშია შემონახული (ხორენელთან), და ასომთავრული Ⴛ-სა და Ⴐ-ს აღრევის შედეგად მივიღეთ ქ ა რ რ ა მ. შდრ. ႵႠႰႻႠႫ < ႵႠႰႰႠႫ განსხვავება Ⴐ სა და Ⴛ ს შორის მცირეა და თითქმის მხოლოდ მარცხნივ თავის შეკვრაში მდგომარეობს. ქ ა რ-თ ა მ ლეონტი მროველთან, როგორც ჩანს, დამახინჯებულ ფორმას წარმოადგენს. სახელი ქ ა რ ძ ა მ ან ქ ა რ ძ ა ნ, ჩვენი ფიქრით, შესაძლოა დავუკავშიროთ აგრეთვე ჩრდილო-ირანულ (სკვითურ-ალანურ-ოსურ) სახელებს Καρζεις, Καρζοαζος < ირ. *karsa-vač ‘резкий на слово’ ძირიდან ავ. karəsa- ‘სასტიკი, მკაცრი’. შდრ.

---

[1] H. Nyberg, Hfsb, გვ. 118 და 110; F. Justi, IN, გვ. 134.

ოსური karz, რომელსაც აბაევი[1] უკავშირებს აგრეთვე ქართულ სიტყვა მკაცრს. მაშინ ქართული სახელის ძველი ირანული ფორმა იქნებოდა *Kars-āna, სკვით. karz-ān, რომელმაც მოგვცა ქართული ქარძან > ქარძამ. მნიშვნელობა კი ამ სახელისა არის 'მკაცრი, სასტიკი, შეუბრალებელი' (-ān ფართოდ გავრცელებული სახელთა მაწარმოებელი სუფიქსია).

82. ქეკაპოს — სპარსეთის მეფე.

„და შემდგომად ამისსა მრავალთა წელიწადთა კუალად განძლიერდეს საარსნი. და განდიდნა მეფე სპარსთა, რომელსა ერქუა ქეკაოს" (ლ. მრ. $14_5$).

„ხოლო მას ჟამსა იყო ვინმე ლეკეთს, კაცი მგრძნებელი, ნათესავი ხოზანიხოზისი. და მან გრძნებითა თჳსითა დააბრმო ქეკაოს მეფე და სპა მისი, და ვერ შევიდა ლეკეთს, უკუმოიქცა და მაშინღა განუნათლდა თუალები. ამან ქეკაპოს კუალად მოხარკე ყვნა ქართველნი და წარვიდა" (ლ. მრ. $14_6$).

„შემდგომად ამისსა მცირედთა წელთა კუალად გამოგზავნა ამანვე ქეკაოს ძისწული მისი, ძე შიოშ ბედნიერისა, რომელი მოიკლა თურქეთს, ვითარცა წერილ არს წიგნსა სპარსთა ცხოვრებისასა" (ლ. მრ. $14_{21}$).

ამოსავალია საშ. სპარსული Kaikavus[2], რომლის მეორე ნაწილში გვაქვს ძვ. ირ. სახელი* Kava.Usa- (საშ. სპ. kavus, kayos, ქართ. კაოს, ქაოზ, ახ. სპ. كوس). პირველი ნაწილი kai მომდინარეობს ძვ. ირანული სიტყვიდან kava- (kavi — ტიტული, რომელიც ვხვდება კავატას მიერ დაარსებული დინასტიის მთავართა' —მეფეთა — საკუთარი სახელების წინ). შეადარეთ, მაგალითად, ავესტური: Kava.Vīštāspa, Kava.Kavata-, Kava.Usa-, Kava.syāvaršān, Kava.Hausravah და სხვა[3].

საშ. სპარსულ სახელში kaus, kayos, რომელიც Kava.Usa-სგან მომდინარეობს, როგორც ჩანს, დაიკარგა გაგება kava სი სიტყვაში მომხდარი ფონეტიკური ცვლილებების შედეგად და საჭირო გახდა ხელახალი დამატება ტიტულისა kai (ძვ. kavay), რის შედეგადაც მივიღეთ სახელი Kai Kavus ან Kai Kayos.

რაც შეეხება ქართულ ფორმა ქეკაპოსს, იგი უნდა მოდიოდეს ახ. სპარსული ფორმიდან kaikabus, რომელიც kaikavus-ის გვერდით არსებობდა.

---

[1] В. Абаев, ОЯФ, გვ. 170.

[2] H. Nyberg, Hfsb, II, გვ. 125.

[3] AirWb, გვ. 442—443.

არაბ. kaikabus > ქექაბუს > ქექაპოს. „შაჰნამეს ქართულ ვერსიებში“ გვაქვს ქექაოს, ქექაოზ[1].

**83. ლადამ.**

„ი̃Ϥ: და მეფობდა ლ ა დ ა მ ი: და დღე: კ̃“ (მოქც. ქართ. $710_8$).

ლეონტი მროველთან ლ ა დ ა მ ი ს შესატყვისად გვაქვს ა დ ა მ ი, ხოლო ადამის დედას ეწოდება ლ ა დ ა ნ ა, იხ. გვ. $54_{8-11}$.

ჩვენ ვფიქრობთ, ა დ ა მ ი აქ არაფერ შუაშია. არც ერთი ბიბლიური სახელი ჩვენ მეფეთა ამ ნუსხაში ამ დროისათვის არ გვხვდება და არც შეიძლება შეგვხვდეს, რამდენადაც საქმე ეხება ქრისტიანობამდელ პერიოდს. ეს სახელიც, ისე როგორც უმრავლესობა სახელებისა ამ ნუსხიდან, ირანული წარმოშობისა უნდა იყოს. შესაძლებელია ის დაუკავშირდეს სკვითურ სახელს Γαδας, რომელსაც მ. ფასმერი თვლის შემოკლებულ ფორმად ავესტური gaδavara-ს ტიპის სახელებიდან მნიშვნელობით der die Wurfkeule führt, ანდა ავესტური gaδā-დან — Räuber, Bandit ნაწარმოებად. ლ. ზგუსტას შესაძლებლად მიაჩნია ეს სახელი დაუკავშიროს ძვ. სპარსულ სახელს Γαδάτας (=gav- ga- + -dāta ‘ზროხის მოცემული’)[2].

ჩვენ ვფიქრობთ, შეიძლება აქ გვქონდა gadāna (‘ზროხის მოცემული’), სადაც -āna იყოს სუფიქსალური ელემენტი, გავრცელებული ირანულ საკუთარ სახელებში (ნ > მ — ჩვეულებრივია ქართულისათვის).

**84. შიოშ ბედნიერი** — ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ი ს ქ ა ი ხ ო ს რ ო ს მ ა მ ა.

„შემდგომად ამისსა მცირედთა წელთა კუალად გამოგზავნა ამანვე ქეკაპოს ძისწული მისი, ძე შ ი ო შ ბ ე დ ნ ი ე რ ი ს ა, რომელი მოიკლა თურქეთს, ვითარცა წერილ არს წიგნსა სპარსთა ცხოვრებისასა“ (ლ. მრ. $14_{22}$).

„წარმოემართა ესე ძე შ ი ო შ ი ს ი, სახელით ქაიხოსრო“ (ლ. მრ. $15_1$).

ამ სახელის ძველი ირანული ფორმაა Syāvaršan-[3] ‘ირანელი მთავრის სახელი ქავიანთა დინასტიიდან’[4], შვილიშვილი Kavāta-სი, მამა Haosravah-ისა. სახელი კომპოზიტს წარმოადგენს syāva + aršan ხ. ბართოლომე მას თარგმნის როგორც der Rapphengste besitzt. საშ. სპ. Siyāvaxš, ფაზ. Syāvaxš, ფარს. Sīyāvuxš. ახალი სპარსული ფორმებია Siyāvaxš, Siyāvaš, Siyāvuš, სომხურში გვაქვს *Շաւարշ* და *Շիօշ*.

---

[1] „შაჰნამე“, I, გვ. 3. შენიშვნა 2.

[2] L. Zgusta, Personennamen..., § 91.

[3] Chr. Bartholomae, AirWb, გვ. 1631.

[4] *Աճառյան, Անձ. բառ.*, IV, გვ. 115.

ქართულში ძველთაგანვე დამკვიდრებულია ეს სახელი სხვადასხვა ფორმით: ძველი ირანული ან საშ. სპარსული ფორმით შემონახული გვაქვს იგი გვარ-სახელებში ს ა ვ ა რ ს ა მ ი ს - ძ ე (ავ. Syāvaršan) და შ ა რ ვ ა შ ი ს - ძ ე (ალბათ არშაკიდული ფალაურიდან *Syāvarš — შდრ. სომხ. šavarš). ქართული შ ი ო შ ი კი, ისე როგორც სომხური Šioš-, ეყრდნობა ახალ სპარსულ ფორმას Siyāvuš-ს, ანდა სომხურის მეშვეობით არის შემოსული ქართულში.

„შაჰნამეს" ქართულ ვერსიებში წარმოდგენილია ს ი ა ო შ ი ს[1] სახით:

„მეფემან ბრძანა: „სახელი მისი ს ი ა ო შ არისო" ($2950_4$).

„მივიდეს, როსტომ თანა დგას ს ი ა ო შ პილოს ტანითა..." ($2957_3$).

„ოქროსა ტახტსა ს ი ა ო შ გვერცა დაისვა ლხინითა,
ლალისა თეფში სევდაოზ მას წინ დაუდგა ხილითა"
($2972_3$).

ეპითეტი ბ ე დ ნ ი ე რ ი ქართულში ალბათ გადმოსცემს სიაოშის რომელიმე სპარსულ შერქმეულ სახელს მნიშვნელობით ‘ღ ვ თ ი ს მ ო ს ა ვ ი, ნ ე ტ ა რ ი, მ ა რ თ ა ლ ი’ და მისთანანი.

**85. ხუანხუა** — ო ვ ს ი ბ უ მ ბ ე რ ა ზ ი.

„და ვითარ განთენდა, კუალად განვიდა მუნვე ამაზასპ და აღიხუნა ოროლნი. და გამოვიდა ოვსთაგან კაცი ერთი, რომელსა ერქუა სახელი ხ უ ა ნ ხ უ ა; იგი გამორჩეულ იყო სპათა შორის ოვსთასა" (ლ. მრ. $56_9$).

ვს. მილერის აზრით, ეს სახელი მოგვაგონებს ოსურ სახელებს, რომლებიც გადმოსცემენ რაიმე სურვილს (დალოცვის მსგავსი): დიგორულად Хонхуа ნიშნავს: ‘იყავ მთა’, ე. ი. ‘მთასავით მაღალი’, ანდა შესაძლოა იგი წარმოადგენდეს დამახინჯებულ ფორმას სიტყვიდან Хуӓнхаг ‘მთიელი, მთიული’[2]. ვს. მილერი და მისი მიხედვით მ. ფასმერიც შესაძლებლად თვლიან ოსური Xuänxag დაუკავშირონ სკვითურ სახელს შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროებიდან (Tanais, 454, 19) Χαυχακο(ς) Στ[ρ]α[τονείκου]; ლ. ზგუსტას[3] აზრით კი ასეთ დაკავშირებას ფონეტიკური ხასიათის დაბრკოლება ეღობება წინ. მაგრამ ზგუსტასთვის უცნობია, რომ ქართულ ისტორიულ წყაროებში ეს ოსური სიტყვა გვხვდება ოსი ბუმბერაზის

---

[1] „შაჰნამეს ქართული ვერსიები", II, გვ. 2, 3, 5 და სხვა.
[2] В. Миллер, Осетинские этюды, III, გვ. 28, შენიშვნა I.
[3] L. Zgusta, Die Personennamen.., § 339.

საკუთარ სახელად, რაც მეტ დამაჯერებლობას ანიჭებს მილერის მიერ სკვით. Χauxakoς-თან მის დაკავშირებას.

ამ თვალსაზრისით საინტერესოა აგრეთვე ქართული საკუთარი სახელი ხ უ ხ ა (გვარში ხუხაშვილი), რომელიც შესაძლოა წარმოადგენს გვიანდელ გადმოცემას ძვ. ქართ. ხ უ ა ნ ხ უ ა ს ი და კავშირში იყოს სკვით. Χαυχακο(ς)-თანაც.

ხ უ ა ნ ხ უ ა > *ხ უ ა ნ ხ ა > *ხ ო ხ ა > ხ უ ხ ა, შეადარეთ სახელი ჯ უ ა ნ შ ე რ > ჯ ო ნ შ ე რ || ჯ ო ნ ბ ე რ > ჯ უ მ ბ ე რ და მისთანანი.

**შენიშვნა**: დღევანდელ ოსურში მ თ ა არის xox (მრ. xoxtæ), ხოლო მ თ ი უ ლ ი, მ თ ი ე ლ ი, მ თ ი ს ა — xoxag — ეს უკანასკნელი ირონული ფორმა, ჩვენ ვფიქრობთ, უფრო ახლოა სკვითური სახელის ფორმასთან Χαυχακος.

ხ ა ხ უ ა ა რ შ ი ს ძ ე (კახი დიდებული, ივანე არშის ძის ძმა, მარანის ციხის პატრონი):

„და ციხე მარანისა ჴქონდა მაშინ ხ ა ხ უ ა ს ა, ა რ შ ი ს ძესავე, ძმასა ივანესსა“ (მატ. ქართ. $268_{16}$).

შეიძლება ეს ხ ა ხ უ ა ც ხ უ ა ნ ხ უ ა-საგან იყოს მიღებული. ალანურ-ოსური სახელები უცხო არ არის კახელ მეფეთა და დიდებულთათვის. შდრ. ა ღ ს ა რ თ ა ნ ი.

**86. ხუარა.**

1) ხ უ ა რ ა — „მ ო გ ჳ მ თ ა ვ ა რ ი ს პ ა რ ს ი“ მ ი რ ი ა ნ მ ე ფ ი ს დ რ ო ს (ნანა დედოფლის დედის ძმა, რომელიც წმინდა ნინომ განკურნა):

„და შემდგომად მისა მოგჳ მთავარი სპარსი ხ უ ა რ ა სნეულიყო: სულითა უკეთურითა ფიცხლად: იგუემებოდა სიკუდიდ მიწევნულ იყო და იყო მთავარი იგი დედის ძმაჲ: ნანაჲსი დედოფლისაჲ“ (მოქც. ქართ. $768_{6}$).

„შემდგომად ამისსა მოგჳ იგი მთავარი სპარსი, სახელით ხ უ ა რ ა, სნეულ იყო, სულითა უკეთურითა ფიცხელად იგუემებოდა, და სიკუდილსა მიახლებულ იყო, და იყო მთავარი იგი ნათესავისაგან მირიან მეფისა“ (ლ. მრ. $106_{5}$).

2) ხ უ ა რ ა — „მ ე ფ ე ს პ ა რ ს თ ა“ და ხ უ ა რ ა ნ ხ უ ა რ ა — მ ე ფ ე თ-მ ე ფ ე:

„ჴ მე ვტიროდე მამისათჳს და ნათესავთა ჩემთათჳს: და მწრაფლ მესმა ჴმობდეს: ძლიერად: ამას ბრძანებს მეფჱ სპარსთაჲ ხ უ ა რ ა: და მეფეთ მეფჱ ხ უ ა რ ა ნ ხ უ ა რ ა: ყ̃ი ჰურიაჲ განარინეთ პირისაგან მახჳლისა“ (მოქც. ქართ. $778_{8}$).

„სადა არიან მეფენი სპარსთანი ხ უ ა რ ა და ხ უ ა ნ ხ უ ა რ ა საბასტანით გუშინ წარმოხუედითა: მალჱ მოხუედით: დიდად სამჱ არს ლაშქარი“ (მოქც. ქართ. $779_{1}$)

ჭელიშურ ვარიანტში — „ხოვარ, ხ῀ორან, ხ῀ორან“.

„და მსწრაფლ ისმოდა, ჴმობდეს რა ძლიერად: „მეფე სპარსთა, მეფეთ-მეფე ხ უ ა რ ა ნ - ხ უ ა რ ა ბრძანებს: ყოველი ჰურია განარინეთ პირისაგან მახჳლისა“ (ლ. მრ. $113_{10}$).

„მიექცა ერსა მას მომავალსა და რქუა: „სადა არიან მეფენი სპარსთანი ხ უ ა რ ა და ხ უ ა რ ა ნ - ხ უ ა რ ა, საბასტანით გუშინ წამოხვედით ,მალე სამე მოხვედით და დიდი სამე ლაშქარი ხართ, ძლიერად დალეწეთ ქალაქი ესე...“ (ლ. მრ. $113_{19}$).

3) ქ რ ა მ ხ უ ა რ - ბ ო რ ზ ა რ დ—ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ი ს ა პ ი ტ ი ა ხ შ ი :

„მოქცევაჲ ქართლისაჲ“:

„და მაშინ მოვიდა: ქრამ ხ უ ა რ ბორ ზარდ: სპარსთა მეფისა პიტიახში: ტფილისად ქლ῀ქდ: ციხედ და ქართლი მისსა ხარკსა შედვა: და სომხითი და სივნიეთი: და გუასპურაგანი“ (მოქც. ქართ. $720_{13}$).

ჭელიშურ ვარიანტშია: „მაშ῀ნ მოვიდა ხ უ ა რ სპარსთა მეფისა პიტიახში...“

Xᵛar საშ. სპარსულად ნიშნავს ‘მზეს’, ახ. სპარსული خور ‘მზე’, ავ. hᵛar- ‘მზე’, სომხ. *խուր* ‘მზე’, გამოთქმა xᵘarān xᵛar ნიშნავს ‘მზეთა მზეს’. შდრ. šahān šāh ‘მეფეთა მეფე’. სომხურში გვხვდება სახელები *Խուրշահ*[1] — ‘მზე მეფე’ > საშ. სპ. xᵛaršāh-იდან, *Խորաիկին* ‘მზე დედოფალი’. შდრ. მ ზ ე ხ ა თ უ ნ ი.

87. **ხუარანძე, ხუარამზე** — ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს დ ა:

„მიუდგა დედოფალი საგდუხტ და შვა ასული, და უწოდა სახელი მისი ხ უ ა რ ა ნ ძ ე“ (ჯუანშ. $143_3$).

„და დაუტევნა განმგებელად სამეფოსა თჳსისა დედამისი საგდუხტ და დაჲ მისი ხუარანძე, და დაწერა ანდერძი ესრეთ: „უკეთუ არღარა შემოვიქცე ცოცხალი, დაჲ ჩემი ხ უ ა რ ა ნ ძ ე შეირთოს მირიან, რომელი ეყვოდა ვახტანგს მამის ძმასწულად, ნათესავისაგან რევისა, მირიანის ძისა, რომელი სიძე იყო თრდატ სომეხთა მეფისა, მან შეირთოს დაჲ ჩემი, და მან იპყრას მეფობა“ (ჯუანშ. $151_5$).

„და მარტო იყო იგი ძე მამისა მისისა, და ერთი დაჲ მისი ხ უ ა რ ა ნ ძ ე ც ა იყო ძლიერი და შუენიერი. და ნათესავისაგან მირიან მეფისა მორწმუნისა ვახტანგ და დანი მისნი დარჩომილ იყვნეს: იგინი იყვნეს ნათესავი ბაქარ მირიანის ძისა“ (ჯუანშ. $159_7$).

---

[1] *Աճառյան, Անձ. բառ.*, II, გვ. 541. ქართულ სახელს ხ ვ ა რ ე შ ა ნ ი, ხ ო რ ე შ ა ნ ი აჭარიანი მიღებულად თვლის სომხ. *Խուրշահ*-იდან. უფრო სწორი იქნებოდა ამოსავლად მიგვეჩნია საშ. სპ. *xᵛaranšāhān ფორმა.

„და მისცა სპარსთა მეფესა დაჲ მისი ვახტანგ მეფემან ცოლად, რომელსა ერქუა მირანდუხტ, რომელი წარტყუენულ იყო ოვსთაგან და გამოეჴსნა ვახტანგს. ხ უ ა რ ა ნ ძ ე ამისათჳს არა მისცა, რამეთუ დაწინდებულ იყო სომეხთა პიტიახშისა“ (ჯუანშ. $185_8$).

„ხოლო ვახტანგს ევედრნეს დედა და დაჲ მისი ხ უ ა რ ა ნ ძ ე, რათა წარიტანნეს თანა და ილოცონ იერუსალიმს“ (ჯუანშ. $186_8$).

„და თჳთ ვახტანგ დაჯდა უჯარმოს, და აღაშენა იგი ნაშენებითა უზომოთა. და დაჲ მისი ხ უ ა რ ა ნ ძ ე მისცა ბაკურს ცოლად, პიტიახშსა სომხითისასა“ (ჯუანშ. $199_{17}$).

ფ. იუსტი[1] ქართ. Xwarandze-ს აიგივებს სომხ. Pharandzem-თან, მაგრამ მის ირანულ ეტიმოლოგიას არ იძლევა. შესაძლოა ეს იყოს *X̆ārānzan 'მზე ქალი' (X̆ar 'მზე' + zan 'ქალი'). შდრ. ფალ. x̆ar 'მზე', ავ. hvar-, სკრ. svar-, ახ. სპ. xur, hur, hor; საინტერესო ფორმა გვაქვს დაცული ამ შემთხვევაში სომხ. P'aranȝem-ის სახით. თავკიდური x̆||f ირანულში დიალექტურად ენაცვლებიან ერთმანეთს. შეადარეთ ძვ. სპ. farna- და x̆arənah- ავესტაში, ფალ. x̆arr, ახ. სპ. farrah, farr და xurrah. საინტერესოა ამ თვალსაზრისით აგრეთვე დაპირისპირება ფორმებისა ჰ რ ო მ ნ ი — ჰ რ ო მ ა ე ლ ე ბ რ და ფ რ ო მ ი ნ ე ბ რ, ე. ი. რომაულად (ოთხთავში). შესაძლოა ხვარანძეში პირველ ელემენტად გვქონდეს იგივე x̆arr და farn 'ბრწყინვალება, დიდება' (და ეს უფრო მეტად შესაძლებელიც არის, რადგან სწორედ ამ სიტყვაში გვხვდება პარალელური ფორმები x̆ და f-თი თავკიდურში). ქართ. ხ ვ ა რ ა მ ზ ე მიღებულია ამ სახელის შემდგომში ქართულად გააზრების ანუ ხალხური ეტიმოლოგიის საფუძველზე.

ჩვენ წინათ ვფიქრობდით, რომ ფორმისათვის ხ ვ ა რ ა ნ ძ ე ამოსავალია ქართ. ხ ვ ა რ ა მ ზ ე და ჩვენ აქ, მაშასადამე, საქმე გვაქვს სინონიმურ პარალელთან, ხოლო ხ ვ ა რ ა ნ ძ ე — ხ ვ ა რ ა მ ზ ი ს ფონეტიკური ვარიანტია. მაგრამ, როგორც ჩანს, უძველეს ფორმად უნდა ჩავთვალოთ ხ ვ ა რ ა ნ ძ ე — ჯუანშერზე უფრო ადრე, სადაც ეს სიტყვა ამ სახითა გვაქვს, იგი არ უნდა გვხვდებოდეს.

88. **ხსართან** — მ ღ ვ დ ე ლ ი (რომლის ხელით სამოელ ქართლისა კათალიკოსმა, „აბოს წამებაში“, გაუგზავნა წერილი იოვანე საბანის ძეს):

„ამისთჳსცა მოვავლინე წიგნი ესე ჩემი ჴელითა ხ ს ა რ თ ა ნ მღდელისა ჩემისაჲთა“ (აბო, $177_{31}$).

---

[1] F. Justi, IN, გვ. 181, 91.

„მარადის საწადელი და თაყუანის-საცემელი ბრძანებაჲ ღმრთივ პატიოსნისა მამფლისაჲ და უფლისა ჩემისაჲ მოვიღე ჴელითა სიწმიდის მოყუარისა ხ ს ა რ თ ა ნ მღდელისაჲთა, რომლისათჳსცა აპყრობითა ჴელთა ჩემთაჲთა მადლი შეწირა ულირსებამან ჩემმან...“ (აბო, $178_6$).

ჩრდილო-ირანულ-სკვითური წარმოშობის სახელია. შეადარეთ სკვით. საკ. სახელები ბერძნული ტრანსკრიფციით Ξάρταμος, Καινξαρθος, Δανδάξαρθος, Φαρνόξαρθος და სხვა. ოსურში დადასტურებულია სახელები Xsart და Xsartæg (ნართული ეპოსის გმირთა სახელები)[1]. ამოსავალი ხ ს ა რ თ ა ნ-ისათვის არის ძვ. ირ. *Xšaϑrāna- (ავ. xšaϑra-დან ‘მეფობა, სამეფო’ + სუფიქსი -āna). შდრ. სკრ. kšatra-, ძვ. სპ. xšassa-, მეტათეზი ϑr > rt დამახასიათებელია ირანულ ენათა ჩრდილო, ანუ სკვითური დიალექტური წრისათვის.

ფ. იუსტის მოჰყავს ბერძნული ფორმა Ξάρϑανος[2]. ამავე სახელთან გვაქვს საქმე ა ღ ს ა რ თ ა ნ-ში, სომხ. *Աղսարթան* (სადაც ა პროთეტიული ხმოვნისაგან არის მიღებული, რომელიც ხშირია ირანულში და, კერძოდ, დამახასიათებელია ოსურისათვის. შდრ. æxsar, axsart, და სხვა).

აჭარიანს ა ღ ს ა რ თ ა ნ ი გამოჰყავს თურქული სიტყვიდან āqsāq, آقصاق ‘კოჭლი‘, რაც არ არის გამართლებული არც ფონეტიკურად და არც ისტორიულად[3].

ა ღ ს ა რ თ ა ნ ი შირვანშაჰების სახელია, სპარსულში ის დადასტურებული ყოფილა Axsatān-ის ფორმით, მაგრამ ქართულში და სომხურში უფრო ძველი ფორმებია დაცული, განსაკუთრებით კი აბოს წამების ხ ს ა რ თ ა ნ-ში, რომელიც უეჭველია ამ სახელის უძველეს ფორმას წარმოადგენს. საინტერესოა ამ მხრივ აგრეთვე მეგრული გვარი ს ა რ თ ა ნ ი ა, რომელიც ალბათ ხ ს ა რ თ ა ნ ი ა-დან მოდის.

ქართულ საისტორიო წყაროებში სახელი ა ღ ს ა რ თ ა ნ ი გვხვდება:

1) ა ღ ს ა რ თ ა ნ I—გ ა გ ი კ ი ს ძ ე, კ ა ხ ე თ ი ს მ ე ფ ე:

„და მას ჟამსა იყო მცირედითა საქონლითა მეფე კახეთისა ა ღ ს ა რ თ ა ნ, ძე გაგიკისი“ (მატ. ქართ. $308_{25}$).

„ხოლო ა ღ ს ა რ თ ა ნ მიერთო სულტანსა. მიუძღუანა ძღუენი დიდი, დაუტევა სჯული, დაიცჳთა წინა, აღუთქუა ხარაჯა; და მისცნა ყოველნი ციხენი დაყრილნი სულტანმან მასვე...“ (მატ. ქართ. $309_1$).

[1] В. Абаев, ОЯФ, გვ. 188.

[2] F. Justi, IN, გვ. 174.

[3] *Աճառյան, Անձ. բառ.* I, გვ. 112.

„და რომელნი აფხაზთა მეფისა კაცთა დაეყარნეს, და რომელნი თჳთ ა ღ ს ა რ თ ა ნ ი ს თ ა, მისცნა ყოველნი“ (მატ. ქართ. $309_3$).

„და შემდგომად სამისა კჳრისა წარმოემართა აფხაზთა მეფესა ზედა, და მიერთნეს სომეხთა მეფე კჳრიკე, და ტფილელი ამირა, და ა ღ ს ა რ თ ა ნ“ (მატ. ქართ. $309_4$).

„ხოლო ფადლონ თხუთმეტითა ოდენ ცხენოსნითა წარვლო გზა წილკნისა, და მიემთხჳა პირსა არაგჳსასა, და გაჴდა ნარღუევთა გზით ერწოდ, და თქუა თავი თჳსი მოციქულად, ვითარმედ: „ფადლონის მოციქული ვარ და მახარობლად მივალ ა ღ ს ა რ თ ა ნ ი ს თანა“ (მატ. ქართ. $311_9$).

„რქუა ამას კაცმან: „ვერ ვიქმ საქმესა მაგას, რამეთუ მკჳდრი ვარ ამის ქუეყანისა. აწ ისმინე ჩემი და მომყევ თანა, და მე მიგიყვანო ა ღ ს ა რ თ ა ნ ი ს თანა, და მან გაგგზავნოს ქუეყანასა შენსა“ (მატ. ქართ. $311_{19}$).

„ხოლო ა ღ ს ა რ თ ა ნ მსწრაფლ წარიყვანა ხორნაბუჯს, რამეთუ აფხაზთა მეფისაგან ეშინოდა უკანა ჩამოდგომისა“ (მატ. ქართ. $312_5$).

„მიუპყრეს ხორნაბუჯს ფადლონ, და მისცა ხორნაბუჯი. წარიყვანეს არადეთად და მისცა არადეთი ა ღ ს ა რ თ ა ნ ს ვ ე“ (მატ. ქართ. $312_7$).

„კუალად გადგა ივანე ლიპარიტის ძე, და ცნა გიორგი მეფემან. ქუთათისით, გარდამოვიდა სამცხეს, მოირთნა მესხნი, გარდამოიარა და მივიდა სამშჳლდეს კარსა. მუნ მოიყვანა კახთა მეფე ა ღ ს ა რ თ ა ნ“ (მატ. ქართ. $316_{10}$).

„და მას ვერ-წყობილობასა შინა წაიხუნა ლოწობანნი ლიპარიტისაგან ა ღ ს ა რ თ ა ნ“ (მატ. ქართ. $316_{13}$).

„შეკრბა გიორგი მეფეთ-მეფე ყოვლითა სპითა მისითა, ზემოთა და ქუემოთა, და მოიყვანა მათ წინაშე ა ღ ს ა რ თ ა ნ, კახთა მეფე, და დაჰმართეს ერთმანერთსა“ (მატ. ქართ. $317_9$).

„მათ ჟამთა კახთა მეფე ა ღ ს ა რ თ ა ნ წარვიდა მალიქ-შას წინაშე, დაუტევა ქრისტიანობა და შეეძინა სარკინოზთა სჯულსა, და ამით ღონითა აიღო სულტანისაგან კახეთი“ (დავ. აღმაშ. $322_6$).

2) ა ღ ს ა რ თ ა ნ II—კ ვ ი რ ი კ ე IV-ი ს ძ მ ი ს წ უ ლ ი, მ ე ფ ე კ ა ხ ე თ ი ს ა:

„და შემდგომად წელიწდისა ერთისა მიიცვალა მეფე კჳრიკე, და დასუეს კახთა მეფედ ძმისწული კჳრიკესი ა ღ ს ა რ თ ა ნ, რომელსა არა რა ჰქონდეს ნიჭნი მეფობისანი, რამეთუ იყო ცუნდრუკი რამე,

უსჯულო და უმეცრად უსამართლო, და ყოვლად წინაუკმო მამის ძმისა მისისა“ (დავ. აღმაშ. $326_{14}$).

„რამეთუ ესე ა ღ ს ა რ თ ა ნ, კახთა მეფედ ქსენებული, შეიპყრეს ჰერთა დიდებულთა, არიშიანმან და ბარამ, და დედის ძმამან მათმან ქავთარ ბარამის ძემან, და მოსცეს მეფესა“ (დავ. აღმაშ. $328_{10}$).

89. **ხუასრო (ხოსრო).**

1) ხ უ ა ს რ ო ს პ ა რ ს ე თ ი ს მ ე ფ ე:

„წელსა მეათესა ხ უ ა ს რ ო მეფისასა და არვანდ გუშნასპისა ერზაპნობასა ქართლისასა მოვიდა კაცი ერთი სპარსეთით, სოფლისა არშაკეთისაჲ, ძჱ მოგჳსაჲ, და წარმართ იყო იგი“ (ე. მცხ. $161_{18}$).

2) ხ უ ა ს რ ო I ხ უ ა ს რ ო თ ა ნ გ ი (სპარსთა მეფე ვახტანგ გორგასალის ეპოქისა):

„და ჴმა იყო ზეცით, რომელი ეტყოდა სპარსთა მეფესა ხუასროთანგსა: „დაეცადენით ბრძოლად ივბიმიანოსისა, რამეთუ ძალითა ჯუარისათა უძლეველ არს“ და მიერითგან იქმნეს მოყუარე მეფე და ხ უ ა ს რ ო, ვიდრემდის ორნივე იგი შეიცვალნეს“ (ჯუანშ. $161_2$).

„და აზრახა ანთიპატმან გორგასალსა, რათა ყოს მშჳდობა შორის კეისრისა და ხ უ ა ს რ ო ს ა, რამეთუ ეშინოდა ბერძენთა — ნუ უკუე შევიდენ საბერძნეთად სპარსნი და მოაოჴრონ იგი, რამეთუ სპანი საბერძნეთისანი ყოველნი იყვნეს ხაზარეთს“ (ჯუანშ. $182_7$).

„და რქუა ხუასრო გორგასალსა: „ითხოვე ჩემგან რაცა გნებავს თავისა შენისათჳს, ანუ სხჳსა ვისთჳსცა გნებავს“ (ჯუანშ. $182_{10}$).

„რქუა ხ ო ს რ ო: „დამძიმდა თხოვა შენი ჩემ ზედა: რამეთუ ბერძენთა რაჟამს პოვიან ჟამი ჩუენ ზედა, არა ყვიან წყალობა“ (ჯუანშ. $182_{12}$).

„და მართალ არს ხ უ ა ს რ ო, უკეთუ არა ჰყო მის თანა სათნოება, უჴმრად შერაცხოს იგი ერმან მისმან“ (ჯუანშ. $184_{23}$).

„და ვახტანგ მეფემან წარატანა თანა მოციქულად არტავაზ, ერისთავი კლარჯეთისა; და წარსცა ყოველი ნიჭი წინაშე კეისრისა, რომელ მიენიჭა მეფესა ხ უ ა ს რ ო ს“ (ჯუანშ. $186_4$).

„წარიტანნა, და წარვიდეს ვახტანგ მეფე და ხ უ ა ს რ ო გზასა ადარბადაგანისასა; და მუნით წარვიდეს ვახტანგ და დედა და დაჲ მისი იერუსალემს, და ხუასრო ელოდა ანტიოქიას“ (ჯუანშ. $186_9$).

„ხოლო ლეონ, ანტიპატოსი კეისრისა, და არტავაზ, ერისთავი ვახტანგისი, მოვიდეს ოცი ათასითა მჴედრითა რჩეულითა, და მოართუეს ხ უ ა ს რ ო ს კეისრისაგან ძღუენი მიუწვდომელი, და ვახტანგს ნიჭი მიუწდომელი“ (ჯუანშ. $186_{14}$).

„და პატივ-სცემდა ვახტანგს ყოველი ერი სპარსეთისა ვითარცა ხ უ ა ს რ ო ს, მეფესა მათსა, და მერმე წარემართნეს მტერთა ზედა“ (ჯუანშ. $187_{12}$).

„დაუმძიმდა ესე მეფესა ხ უ ა ს რ ო ს, არამედ ვერა რქუა, ხოლო ვახტანგ მშჳდობით პოვნა დედა და დაჲ მისი, და წარმოვიდეს ვიდრე განსაყოფელსა ბერძენთა და სომეხთასა“ (ჯუანშ. $196_{4}$).

3) ხ უ ა ს რ ო II — ხ უ ა ს რ ო I ძე, ს პ ა რ ს თ ა მ ე ფ ე ვ ა ხ ტ ა ნ გ გ ო რ გ ა ს ა ლ ი ს ე პ ო ქ ი ს ა:

„...მოკუდა ხუასრო, მეფე სპარსთა, და დაჯდა მის წილ ძე მისი ხ უ ა ს რ ო“ (ჯუანშ. $199_{20}$).

„და ვითარცა უთხრა მოციქულმან შეთუღილობა ხ უ ა ს რ ო მეფისა, თქუა მეფემან: „ამისთჳს თქჳან: მჭედელო, გამახუე მახჳლი შენი, რათა მსწრაფლ განეწონოს ასოთა შენთა“ (ჯუანშ. $200_{6}$).

„მაშინ ვახტანგ დღეთა მოწევნულ იყო ვითარ სამოცისა წლისა, და თქუა ესრეთ: „უ თ ხ ა რ თ მეფესა ხ უ ა ს რ ო ს: პირველად განემზადე ბრძოლად ჩუენდა, და ეგრე შევედ საბერძნეთად, რამეთუ ძალნი რომელნი იქმნნეს ყოველნი ძალითა ჯუარისათა იქმნნეს“ (ჯუანშ. $200_{9}$).

„და მოვიდა ხ უ ა ს რ ო მეფე და შემუსრნა ქალაქი კამბეჩოანი, და ჭერმისა ციხე და ველის-ციხე“ (ჯუანშ. $201_{3}$).

„და მივიდა მუნ ხ უ ა ს რ ო, და შეიბნეს ხუასრო დი კეისარი, კარნიფორას“ (ჯუანშ. $203_{3}$).

4) ხ უ ა ს რ ო — კ ა ვ ა დ ი ს ძ ე, ს პ ა რ ს ე თ ი ს მ ე ფ ე (531 — 579 წწ.):

„და შემდგომად უკანასკნელთა ჟამთა, ხ უ ა ს რ ო, სპარსთა მეფე, მოადგა ედესია ქალაქსა, და უწყო თხრა ქუეშე ზღუდესა, და ენება, რათა ეგრეთ შევიდენ, რა ვერ აგრძნან, თუ ბრძავსო“ (ჯუანშ. $213_{9}$).

5) ხ უ ა ს რ ო ი გ ი ვ ე ქ ა ს რ ე ა მ ბ ა რ ვ ე ზ ი (სპარსეთის მეფე ხოსრო II ფარვეზი, 590 — 628 წწ.). იხ. ქ ა ს რ ე.

6) ხ უ ა ს რ ო ა მ ი რ ა ა გ ა რ ი ა ნ ი:

„და ვითარ გარდაჴდეს ამას შინა წელიწადნი მრავალნი, მოვიდა ამირა აგარიანი, რომელი მთავრობდა სომხითს, ქართლს და ჰერეთს, სახელით ხ უ ა ს რ ო: ამან აღაშენა ტფილისი ქალაქი, მოოჴრებული ხაზართაგან“ (მატ. ქართ. $251_{8}$).

ხ უ ა ს რ ო ი ა ნ ნ ი:

„მეოცდარვე მეფე, თრდატ, სიმამრი ვარაზ-ბაქარისი, ხ ო ს-რ ო ი ა ნ ი" (ლ. მრ. $137_7$).

„მეოცდაცხრე მეფე, ძე ვარაზ-ბაქარისი, ხ ო ს რ ო ი ა ნ ი" (ლ. მრ. $137_{18}$).

„გაქუნდეს უკუე ქართლი და ხარკსა მისცემდეთ მეფეთა ხ უ ა ს-რ ო ვ ა ნ თ ა" (ლ. მრ. $136_{18}$).

**შენიშვნა**: დაწყებული 24-ე მეფით მირიანით ხოსროიანი სულ 31 მეფეა (მირდატის ჩათვლით).

ხ უ ა ს რ ო ნ ი:

„მაშინღა ნათელ-იღო ფეროზ და ერმან მისმან. და მოირთეს ქალი ხ უ ა ს რ ო თ ა გ ა ნ და ეწყუნეს სომეხთა ჯავახეთს" (ლ. მრ. $131_1$).

ძვ. ირანული husravah- 'სახელგანთქმული, კარგი სახელის მქონე', ავესტური haosravah-. შდრ. სკრ. suśravah- 'სახელოვანი, ცნობილი'; საშ. სპარსულში ამ სიტყვამ მიიღო ფორმა Xusrav, Xusravī, ფაზ. Xusravī, ახ. სპარსული Xusrav, ბერძნული Χοσρόης[1], სომხ. Խոսրով[2]. ქართული სახელი ხ უ ა ს რ ო შემოსულია საშ. სპარსულიდან. აგრეთვე დადასტურებულია ქ ა ს რ ე-ს ფორმითაც. იხ. ქ ა ს რ ე ა მ ბ ა რ ვ ე ზ ი, რომელიც შეთვისებულია, როგორც ჩანს, არაბული ან სირიული გზით. შდრ. არაბ. Kisra, სირ. Khosrau ან Kesrou[3].

---

[1] F. Justi, IN, გვ. 134.
[2] H. Hübschmann, AG, I, გვ. 44.
[3] F. Justi, IN, გვ. 134.

Очерки по иранско-грузинским языковым взаимоотношениям.

Работа ставит целью выявить в лексическом составе грузинского языка элементы иранского происхождения, проникшие в грузинский язык в результате многовекового политического и культурно-исторического общения Грузии с различными ираноязычными народами и племенами, и по возможности определить пути и время их проникновения в грузинский язык.

Основным материалом для исследования служат слова иранского происхождения, засвидетельствованные в памятниках древнегрузинской литературы V—XV вв.

В результате изучения иранских лексических элементов выяснилось, что выявленные слова принадлежат как древне-, так и, особенно, средне- и новоиранской языковой эпохе. С точки зрения же исторической диалектологии иранских языков, они представляют, главным образом, североиранские (скифско-аланско-осетинские), северо-западные (парфянские) и юго-западные (средне- и новоперсидские) диалектальные круги. Однако некоторые древнейшие иранские элементы не следует рассматривать как простые заимствования; они составляют органическую часть грузинского языка, входя в основное ядро его лексики. Такие иранские элементы в ряде случаев имеют даже фонетические соответствия в родственных картвельских и кавказских языках. Но это обстоятельство можно объяснить лишь тем, что эти элементы усваивались общекартвельским языком до его дифференциации. Засвидетельствованные в памятниках древнегрузинской литературы иранские лексические элементы имеют важное значение не только для истории грузинского языка. Они представляют большой интерес и для иранистики и могут быть использованы при изучении иранской исторической диалектологии и фонетики иранских языков, особенно среднеиранской языковой эпохи, с одной стороны, и скифско-аланско-осетинского круга языков, с другой.

В первой главе исследования — „О древнеиранских лексических элементах в грузинском“ рассматриваются слова, кото-

рые возможно увязать с мидийскими, древнеперсидскими, авестийскими и скифско-аланско-осетинскими формами.

В первом разделе главы I рассматриваются несколько собственных имен и западноиранских слов, на основе этимологического анализа которых ставится вопрос о возможности их мидийского происхождения. Таковы, например, личные имена Arṭavaz<ир. Artavazdah; Parnavaz=греч. Φαρνάβαζος (ир. Farnavazdah)и такие слова, как bagin-i 'алтарь', < ир. *bagaina; mog-v-i 'маг, зороастриец' <ир. maguš (ав. moγu; magu); ganʒ-i; 'клад'<ир. *ganza; (s)pilenʒ-i 'медь'<ир. pirinǰ (н. перс. birinǰ); m-aspinʒ-el-i 'хозяин дома', Aspinʒa 'географический пункт в Южной Грузии'<ир. *aspinǰ (ʒ).

Название мидийского племени засвидетельствовано в грузинском в виде Mid-i и Mar-i, но ни одно из них не является в грузинском непосредственным заимствованием из мидийского; первое название проникло в грузинский язык через посредство греческого языка, вероятно, через переводы библейских текстов, а второе через армянский язык, о чем свидетельствует форма с r (maδ>mar), вместо иранского δ, что характерно для армянского языка.

Второй раздел посвящен древнеперсидским лексическим элементам в грузинском, заимствованным в ахеменидскую эпоху. Такими словами признаются этническое название Pars-i 'перс', географическое S-pars-et-i 'Персия', личные имена Arṭaban<др. перс. Artabanu, Vašṭašab<др.-перс. Vištāspa, имя языческого бога Armaz-i<др. перс. A(h)uramazda и др. Из древнеперсидского усвоены, по нашему мнению, также груз. основа art- —в слове m-art-al-i 'верный, правильный, праведный' < др.-перс. arṭa (ав. aša, скр. r̥ta), и основа arǰ- в словах m-arǰ-v-e 'ловкий, проворный' m-arǰ-u-en-e 'правый, правая сторона' < др.-перс. arǰ-, ав. arəǰah 'цена, достоинство', arǰ· 'ценный, достойный', а также слова van-i, sa-van-e 'место отдыха, дом, усыпальница' <др. перс. vahana и другие.

Третий раздел касается авестийских элементов в грузинском; в нем рассматриваются, преимущественно, культовые термины и некоторые личные имена, такие как Tritino (ტრიტინო)—имя персонажа одной грузинской сказки—по форме очень близко стоящее

к авестийскому Θraētaona (ср. перс. Frētōn, арм. Հրուդեն, груз. Pridon); имя Savarsam (срав. фамильное имя Savarsamis-ʒe) ав. Syāvaršan и такие слова, как ċmida 'святой'<ав. spənta, груз. ešma 'демон'<ав. aēšma (имя демона), droša 'знамя'<ав. drafša, ǰoǰox-et-i 'ад'<ав. daožahva (ср. перс. dōžaxᵛ) и др.

В последнем разделе этой главы рассматривается вопрос о скифско-сарматских и аланско-осетинских лексических элементах в грузинском. Путем сопоставления слов усвоенных в грузинском из скифско-аланско-осетинского с исходными скифскими и алан-ско-осетинскими формами дается опыт установления некоторых звуковых соответствий.

1. Осетинские гласные переднего ряда æ, e, i (исторические a, ai, i) передаются в грузинском через a, e, i (ა, ე, ი): (a). Ос. æ = груз. a (ა): ос. ærnæg= груз. arn-i, ос. færssag = груз. parsag-i, ос. ærğæw = груз. aγral-eb-i. (b). Ос. æ = груз. e (ე) преимущественно в односложных основах и в последнем слоге многосложных основ: ос. færsk = груз. percx-al-i, ос. ærwæz = груз. arv-e, ос. tæf (æntæf) = груз. ṭep-(ṭp-ob-a), ос. cævyn cyd = груз. ċev-a, ос. fætæn = груз. ṗaten-i, ос. kærc = груз. kerc-l-i. (c). Ос. i|e (историческое ai) = груз. i, e (ი, ე); грузинский язык примыкает то к дигорскому — ос. miğ|meğ = груз. mex-i, то к иронскому — ос. xid|xed = груз. xid-i.

2. Осетинские гласные среднего ряда a, y (исторические ā, ĭ, ŭ) передаются в грузинском языке через a, i, u (ა, ი, უ): (a). Ос. a = груз. a (ა): ос. amond = груз. amind-i, ос. karz = груз. m-ḳac-r-i, ос. kad = груз. kad-il-i, ос. awazyn|awazun = груз. ava-zan-i. (b). Ос. y|i (историческое ī) = груз. i (ი): ос. myzd|mizdæ = груз. mizd-i, ос. cyrğ|cirğ = груз. ciγv-i, ос. æfsin|æfsinæ = груз. N. pr. Apšina (c). Ос. y|ū (историческое ū) = груз. u (უ): ос. ælutou = груз. alud-i, lud-i, ос. myʒiræ = груз. muǰira, ср. скифские имена Κουζαιος = груз. Kuǰ-i, Bazuk и груз. Bazuḳ-i, Αλούϑαγος = груз. Aluda и др.

3. Осетинские гласные заднего ряда (лабиализованные) o, u отражаются в грузинском в виде a, o, u: (a) Ос. o (историческое a перед носовыми n, m) = груз. a: ос. rong = груз. rang-i, ос. zærond = груз. Zarand (Zarandia фамильное имя), ос. allon = груз. alan-i (Alania фам. имя); исключением является слово

шона из ос. диг. mojnæ (иранское manu). (b). Ос. u|o (историческое au), в начале слова uo = груз. u: ос. us|osæ = груз. us-o, ос. ruxs|roxs = груз. rusxa, ос. xud|xodæ = груз. kud-i. (c). ос. o|ua (после x, k, k' историческое [x] vā) = груз. va, o: ос. xor|xwar = груз. xorbal-i, xvarbal-i, ос. sixor|sexwar = груз. samxar-i (*savxvar-i), ос. xos|xwasæ = груз. xavs-i (<*xvas-i) и др.

4. Имеются также случаи замены некоторых гласных гласными другого тембра: ос. y|o = груз. i (ი): ос. amond, amynd = груз. amind-i; ос. y|u = груз. a: ос. fys|fus = груз. pas-i; ос. æ|y = груз. u (უ): ос. ærwæd = груз. urvat-i; ос. æ = груз. i (ი): ос. dællag = груз. dileg-i.

5. В грузинских заимствованиях из осетинско-аланского имеет место также редукция гласных, в основном ос. y|i и y|u: ос. zyn|zin = груз. ʒn-el-i, ос. fyr|fur = груз. pr-iad-i, ос. ʒuræg = груз. ʒrax-v-a (zrax-v-a); редуцируется также o (ист. a): ос. komyn: kuymd|komun: kund = груз. ḳma и др.

Из приведенных выше соответствий осетинских и грузинских гласных можно заключить следующее:

1. Специфику осетинского вокализма по сравнению с грузинским составляют слабые гласные æ и y, но само деление на сильные и слабые гласные, отражающее старую количественную дифференциацию на краткие и долгие гласные, чуждо грузинскому языку. Принято считать, что осетинские сильные гласные a, e, i o, u должны соответствовать грузинским гласным того же тембра. Но кроме того, что это соответствие определяется позицией гласных, сам факт существования такого противопоставления не может свидетельствовать о тождестве осетинского и грузинского вокализма.

2. Грузинские заимствования отражают, как видно, т. н. староосетинское состояние, когда au, am еще не перешли в ou, om и они вообще ближе стоят к более архаичным дигорским формам, где i, u еще не перешли в y.

3. В ряде случаев грузинский примыкает к иронскому (в передаче u|o us-o, kud-i) и это обстоятельство свидетельствует о том, что иронское u (из др.-ир. au) довольно старое явление.

4. Чередование протетического æ с y, как видно, довольно старое явление: грузинское urvat-i отражает ос. yrwæd, а не

ærwæd; также и в случае груз. amind-i нужно считать, что в основе грузинской формы лежит ос. amynd, а не amond.

5. Что касается случаев fys|fus=груз. pas-i, то, как видно, мы здесь имеем одно из древнейших заимствований, возможно даже скифской эпохи, когда др.-ир. pasu еще не перешло в fus.

В результате сопоставления согласных выяснилось, что осетинско-аланский консонантизм подвергается в грузинском следующим изменениям.

1. Наименьшим образом изменяются звонкие смычные b, d, g, которые передаются в грузинском звонкими же b, d, g (ბ, დ, გ): ос. bæwræ=груз. bevr-i, ос. byræğ=груз. burax-i, ос. boʒ =груз. boʒ-i, ос. dællag =груз. dileg-i, ос. kurd =груз. grdeml-i, ос. rong =груз. rang-i, ос. gwinon=груз. gvinol-i, ос. færssag=груз. parsag-i и т. д. Но в конечной позиции, согласно тенденции грузинского языка оглушать в конце слова звонкие согласные, довольно часто мы имеем ос. d=груз. t, ṭ и ос. g=груз. x (ხ), ос. byræğ=груз. burax-i, ос. ʒuræg=груз. ʒrax-v-a, ос. ærwæd =груз. urvat-i, ос. mid. =груз. mit-el-i, ос. cæfxad =груз. čapxaṭ-i.

2. Осетинские глухие смычные t, k обыкновенно отражаются в грузинском через придыхательные t, k, а что касается лабиального смычного p, который перешел в осетинском в f, он также отражается в грузинском преимущественно через p (ფ). Но в некоторых позициях есть случаи передачи через абруптивы ḳ, ṭ. (a). Ос. t =груз. t, ṭ (თ, ტ): ос. tæryn=груз. tr-ev-a, ос. fætæn =груз. paten-i, ос. tæʒæn =груз. Teʒam-i (название реки), ос. nostæ=груз. Noṣṭe, ос. mestæ=груз. meṣṭ-eb-i, ос. æstafun =груз. m-sṭo-v-ar-i, ос. tæf. =груз. ṭep-, ос. xætyn =груз. xeṭ-ial-i. (b). Ос. k =груз. k, ḳ, g (перед n, r), x: ос. kad=груз. kad-il-i, ос. kærc=груз. kærc-l-i, kec-i, ос. karz=груз. m-ḳacr-i, ḳrʒ-al-, ос. komyn=груз. ḳma, ос. kærdun=груз. ḳerʒ-o, ос. kunæg=груз. ḳn-in-i, ос. kurd=груз. grdem-l-i, ос. færænk=груз. brang-v-i, ос. færsk=груз. percx-al-i, ос. ʒuræg=груз. zrax-|ʒrax-.

3. Осетинский абруптив k', как и геминированный kk, отражается в грузинском как абруптив ḳ (კ): ос. k'ært=груз. ḳerʒ-i, ос. k'ona=груз. (čia)ḳoḳona, ос. k'ord|k'ward=груз. ḳolṭ-i, ос. ʒikka=груз. ǯiḳa; т. н. осетинские смычные четвертого ряда также отражены в грузинском абруптивными p̣, ṭ, ḳ (პ, ტ, კ).

4. Палатализация заднеязычных смычных (k' g' k' || č, ǯ, č') не отражена в грузинских заимствованиях; единственным примером может служить груз. ç̌irx-l-i из. ос. čirs|kirsæ.

5. Свистящие аффрикаты c ʒ ç передаются в грузинском свистящими же аффрикатами c ʒ ç (ც, ძ, წ). (a). Ос. c = груз. c, ç (ც, წ): ос. cin = груз. cin-(ga-cin-eb-a), ос. cirğ = груз. ciγv-i, ос. ficnn = груз. pic-x-i, ос. cæwyn = груз. çev-a, ос. *æcær = груз. eçer-i. (b). Ос. ʒ = груз. ʒ (ძ), ос. boʒ = груз. boʒ-i, ос. tæʒæn = груз. teʒam-i, ос. tynʒun = груз. ʒun-ʒul-i. (c). Ос. c' = груз. ç (წ): ос. c'etun, c'itt, c'ita = груз. çit-s, çit-el-i, ос. c'opp = груз. çopi. В некоторых заимствованиях отражается диалектальное осетинское чередование свистящих аффрикат с шипящими. Ос. c, ʒ = груз. č, ǰ (ჩ, ჯ): ос. cæfxad = груз. čapxaṭ-i, ос. cong = груз. čonga, ос. ʒykka = груз. ǰiḳa, ǰigana, ос. kærʒyn = груз. karǰina, ос. myʒyra = груз. muǯira.

6. Осетинские фрикативы ğ, x и смычно-гортанный q в грузинском представлены в виде спирантов γ, x (ღ, ხ) и смычно-гортанного q (ყ). (a). Ос. ğ = груз. γ (ღ): ос. ærğæv = груз. aγral-eb-i, ос. cirğ = груз. ciγv-i, ос. cæğdyn = груз. (ga)- čaγ-eb-a. (b). Ос. иронский q = дигорскому ğ (историческое g), в грузинском передается в виде q (ყ): ос. qyun|ğun = груз. da-qven-a. (c). Ос. x = груз. x, k (ხ, ქ): ос. xætyn = груз. xeṭ-ial-i, ос. xid|xed = груз. xid-i, os. xabizǯyn = груз. xabizgin-i, ос. xos|xwasæ = груз. xavs-i, ос. ruxs|roxs = груз. rusxa, ос. nyxas = груз. naxš-ob-a, но ос. xud|xodæ = груз. kud-i.

7. Осетинские лабиальные спиранты f v в грузинском передаются через p v (ფ, ვ). (a). Ос. f = груз. p, b (в начале слова перед r), fs = vs (ვს): ос. fætæn = груз. paten-i, os. færssag = груз. parsag-i, ос. færsk = груз. percx-al-i, ос. fyr|fur = груз. pr-iad-i, u-pr-o, ос. (æn)tæf = груз. ṭep-(ṭp-il-i), ос. færænk = груз. brang-v-i, ос. æfsis = груз. sa-vs-e, ос. fes = груз. sv-e(<vs-e). (b). Ос. v = груз. v, m, b, ос. wæ, wæ = груз. o: ос. ærwæz = груз. arve, ос. bewræ = груз. bevr-i, ос. ærwæd = груз. urvat'-i, ос. saw = груз. šav-i, ос. suwællon = груз. sa-suml-ob-a, ос. sexvar = груз. samxar-i, ос. ævz-ak'æ = груз. bziḳ-i, ос. wærm = груз. ormo, ос. waf (<vab) = груз. ob-i, ob-ob-a.

